საქართველოს ისტორიის უცხოური წყაროები

V

# სომხურ ხელნაწერთა XIV—XV საუკუნეების ანდერძების (ჰიშატაკარანების) ცნობები საქართველოს შესახებ

ძველი სომხურიდან თარგმნა, შესავალი, კომენტარები და შენიშვნები დაურთო ალექსანდრე აბდალაძემ



გამომცემლობა „მეცნიერება“
თბილისი, 1978

9 (C 41)
9 (47.922) (001)+90 (47.925)
ს 323

სომხურ ხელნაწერთა XIV—XV სს. ანდერძები (ჰიშატაკარანები) საქართველოს ისტორიის მნიშვნელოვანი წყაროა. ქართულ ისტორიოგრაფიაში ბოლო ხანებამდე ისინი თითქმის სავსებით შეუსწავლელი იყო. ჰიშატაკარანების ცნობათა შუქზე ნაშრომში განხილულია საქართველოს ისტორიის ცალკეული, დღეისათვის ნაკლებშესწავლილი საკითხები.

Памятные записи (ишатакараны) армянских рукописей XIV—XV вв являются важным источником истории Грузии. В грузинской историографии большинство из них впервые вводится в научный оборот. В свете сведений памятных записей в работе освещаются отдельные, доныне недостаточно изученные вопросы истории Грузии.

ს $\frac{70604}{М\ 607\ (06)-78}$ 147—78 

# შესავალი

ცნობილია, რომ XIV—XV საუკუნეთა საქართველოს ისტორიის ქართული წერილობითი წყაროები მეტისმეტად მწირია. აკად. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, „თემურ-ლენგის შემოსევის დროს მომხდარმა საქართველოს აოხრებამ, წინა და იმ საუკუნეების მრავალი ძეგლი იმსხვერპლა და ამიტომ XIV ს. ამბების გასაშუქებლად მცირეოდენი, ისიც შემთხვევით გადარჩენილი, მასალა-ღა მოგვეპოვება“[1]. ამის გამო, აღნიშნული ხანის ჩვენთვის საინტერესო უცხოური წყაროების ფასი კიდევ უფრო იზრდება; ახალი წყაროების გამოვლენა და შესწავლა გადაუდებელი ამოცანა ხდება. ივ. ჯავახიშვილის სიტყვითვე, „XIV—XV სს. ქართული საისტორიო ძეგლების მთლიანად დაღუპვამ საქართველოს ისტორიის ამ ხანის მკვლევარი ისეთ უცნაურ მდგომარეობაში ჩააგდო, რომ საქართველოს მაშინდელი ამბებისა და საერთო ვითარების გამოსარკვევად უცხო, თანაც სწორედ მტრისაგან დაწერილი, წყაროს გამოყენების გარდა, თითქმის არარავითარი სხვა საშუალება აღარ მოეპოვება“[2]. ასეთ ვითარებაში საქართველოს ისტორიის სომხურ წყაროებს, ცხადია, განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება, რადგან ქართულ წყაროებთან ერთად ისინიც საპირისპირო მსოფლმხედველობის მქონე ადამიანთა ხელიდანაა გამოსული და თავიანთი ბუნებით დიდად განსხვავდებიან საერთო „მტრისაგან დაწერილი“ საისტორიო ნაწარმოებებისაგან.

მიუხედავად იმისა, რომ XIV—XV სს. სომხური ისტორიოგრაფიის დაკნინების ხანაა, იმდროინდელი სომხური მწერლობის ძეგლებში, კერძოდ, ხელნაწერთა ანდერძებში (ჰიშატაკარანებში) ჩვენთვის საყურადღებო მრავალი პირდაპირი თუ არაპირდაპირი ცნობა მოიპოვება. საზოგადოდ, საქართველოს ისტორიის მკვლევარნი იმთავითვე ფართოდ იყენებდნენ ძველი სომხური საისტორიო მწერლობის მონაცემებს, მაგრამ იმის გამო, რომ სომხურ

---

1 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1966, გვ. 263.
2 იქვე, გვ. 278.

ხელნაწერთა ჰიშატაკარანების კრებულები მხოლოდ ბოლო ხანებში გამოიცა, მათი ცნობები ჯეროვნად შესწავლილი არ ყოფილა.

* * *

„ჰიშატაკარან“ მომდინარეობს სიტყვიდან „ჰიშატაკ“, რაც ხსოვნას ნიშნავს; იგი მრავალი მნიშვნელობით იხმარებოდა, აღნიშნავდა საღმრთო წერილის ისტორიულ ნაწილს, აგიოგრაფიულ და საისტორიო ნაწარმოებებს, ძეგლს, ობელისკს და ა. შ.[3]

ხელნაწერთა ჰიშატაკარანები წარმომავლობით იგივე სახის ძეგლებია, რასაც ძველ მწერლობასა და თანამედროვე ქართულ სამეცნიერო ლიტერატურაში ხელნაწერთა ანდერძები ეწოდება, ხოლო ახალი ხანის ევროპულ სამეცნიერო ლიტერატურაში — colophon[4], რითაც ადრინდელ ნაბეჭდ წიგნთა ანდერძებსაც აღნიშნავენ; აქედან გამომდინარე, სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების დანიშნულებაც იყო აღენიშნა ხელნაწერის წარმოშობისა და მასთან დაკავშირებული პირების შესახებ, უკვდავეყო მათი და მათი მახლობლების ხსოვნა.

უძველესი თარიღიანი სომხური ხელნაწერი IX საუკუნისაა (887 წ.); მას ჰიშატაკარანიც ერთვის. გვიანდელ ხელნაწერებში შემორჩენილია VI—VIII სს. გადმოყოლილი ჰიშატაკარანებიც, თუმცა მათი უტყუარობა ყოველთვის უდავო არაა.

XII საუკუნის მეორე ნახევრიდან სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების აგებულებაში ცვლილებები შეიმჩნევა, ისინი უფრო შინაარსიანი ხდებიან და მათი მოცულობაც თანდათან იზრდება[5], მათში გამოიყოფა ე. წ. „ისტორიული“ ნაწილი, რომელშიც თანადროული პოლიტიკური ვითარების შესახებ ხშირად ძვირფასი ცნობები მოიპოვება; ამის გამო, ხელნაწერთა ჰიშატაკარანები წარმოადგენენ შესანიშნავ პირველწყაროს და არა მარტო სომხეთის, არამედ მისი მეზობელი ქვეყნებისა და მთელი მახლობელი აღმოსავ-

[3] Նոր բառգիրք հայկազեան լեզուի, հ. 2, Վենետիկ, 1837, გვ. 359; Հ. Բախչինյան, Ձեռագրերի հիշատակարանների ընդհանուր կառուցվածքն ու բովանդակությունը, Բանբեր Երևանի համալսարանի, 1973, № 1, გვ. 189; Կ. Դանիելյան, Հայ մեմուարային գրականության պատմությունից, Ե., 1961, გვ. 53—54.

[4] An Essay on Colophons, Chicago, 1905, გვ. X—XI.

[5] Л. С. Хачикян, Памятные записи армянских рукописей как исторический источник (აღმოსავლეთმცოდნეთა XXV საერთაშორისო კონგრესზე წაკითხული მოხსენება), М., 1960, გვ. 2.



ლეთის ისტორიისათვისაც, რამდენადაც სომხები ამ ქვეყნებთან მჭიდროდ, მრავალმხრივ დაკავშირებული იყვნენ.

თანდათან ჩამოყალიბდა გარკვეული მოდელი, რომლის მიხედვით იწერებოდა სანიმუშო ჰიშატაკარანი. იგი იწყებოდა ღვთისადმი მიძღვნილი სტერეოტიპული შესავლით, რომელსაც, როგორც მკვლევარნი აღნიშნავენ, თითქმის არავითარი მეცნიერული ღირებულება არ გააჩნია. ამით აიხსნება, რომ გამომცემელნი არ უსაყვედურებენ მათ გამოტოვებას[6]. შემდეგ, ხშირად გარკვეული თანმიმდევრობით, აღნიშნულია თუ სად, როდის და როგორ ვითარებაში დამზადდა ხელნაწერი და ვისი სახელები უკავშირდება ამ პროცესს, ხელნაწერის მომგებელი იხსენიება დიდი ქებით, ხოლო გადამწერი თავმდაბლობის გამომხატველი ეპითეტების მთელი სერიით, აღნიშნულია თუ ვინ იყვნენ იმ დროს საერო და სასულიერო ხელისუფალნი, მკითხველებს შესთხოვენ გაუფრთხილდნენ ხელნაწერს და სხვა[7].

XIII საუკუნიდან ხელნაწერთა ჰიშატაკარანების „ისტორიული“ ნაწილი ხშირად მცირე ქრონიკის, მცირე ზომის საისტორიო თხზულების სახეს იღებს და მათ ზოგჯერ დამოუკიდებელ ნაწარმოებებადაც მიიჩნევენ[8]. სხვადასხვა დროს დაიწერა ბიოგრაფიის, ავტობიოგრაფიის, წმინდანთა ცხოვრების, გოდების, მოძღვრება-ქადაგების ტიპის ჰიშატაკარანები[9].

ხელნაწერთა ანდერძების, კოლოფონების აგებულებას ამ ზომამდე ცვლილება სხვა ხალხთა ისტორიაში ცნობილი არაა[10].

[6] იხ. ი. აბულაძის რეცენზია ლ. ხაჩიკიანის გამოცემაზე — ԺԵ դարի հայերեն ձեռագրերի հիշատակարաններ, ი. აბულაძის არქივი (დაცულია ხელნაწერთა ინსტიტუტში), № 219, გვ. 2 (სომხურ ენაზე); Հ. Բախչինյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 191.

[7] A. K. Sanjian, The historical significance of the colophons of armenian manuscripts, Le Museon, LXXXI, 1—2, 1968, გვ. 182; Հ. Բախչինյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 192; Памятные записи армянских средневековых рукописей, предисловие, комментарии и перевод К. Юзбашяна, Литературная Армения, 1973, № 9, გვ. 50; ა. აბდალაძე, სომხურ ხელნაწერთა ანდერძნაგები და მათი მნიშვნელობა XII—XIII საუკუნეთა საქართველოს ისტორიისათვის, ქართული წყაროთმცოდნეობა, IV, თბ., 1973, გვ. 23, 25—26.

[8] Հ. Բախչինյան, Ձեռագրական հիշատակարանների զարգացման ընթացքը, Լրաբեր հասարակական գիտությունների, Ե., 1973, № 6, გვ. 86.

[9] Հ. Բախչինյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 86—89; Ք. Տեր-Դավթյան, Հայ միջնադարյան վարք-հիշատակարաններ, Պատմա-բանասիրական հանդես, 1976, № 3, გვ. 106—116.

[10] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 194.

ვფიქრობთ, ჰიშატაკარანებში თანადროული პოლიტიკური ვითარების აღწერის ტრადიციად ქცევას ძირითადად ორმა გარემოებამ შეუწყო ხელი: ა. გარკვეული მიზეზების გამო საისტორიო მწერლობა ძველი სომხური ორიგინალური ლიტერატურის მთავარი ჟანრი გახდა. ბ. სასულიერო მწერლობის ძეგლთა ხელნაწერების ანდერძებში საერო ამბების შესახებ ვრცელ თხრობას ეკლესია, ჩვეულებრივ, ვერ შეურიგდებოდა. სომხური ეკლესიის თვითმყოფობა კი ამ მიმართულებით, ეტყობა, შედარებით ხელსაყრელ პირობებს ქმნიდა.

როგორც საისტორიო პირველწყაროს, ხელნაწერთა ჰიშატაკარანებს სხვა წყაროებთან შედარებით აქვთ გარკვეული უპირატესობანი, თუმცა ზოგი ნაკლიც. ჰიშატაკარანთა ავტორები აღწერენ თანადროულ ამბებს, რომელთა თვითმხილველნი და თანადამხვდურნიც კი არიან ზოგჯერ. ამიტომ მათი ცნობები იმავე ამბების ათეული და ზოგჯერ ასეული წლების შემდეგ აღმწერ საისტორიო თხზულებებთან შედარებით უფრო ანგარიშგასაწევია და ისევე სანდოდ ითვლება, როგორც ეპიგრაფიკული ძეგლებისა. ჰიშატაკარანებში ხშირად მოიპოვება ცნობები ხალხთა ფართო მასების, სოციალ-ეკონომიური ცხოვრებისა და სხვა მნიშვნელოვანი საკითხების შესახებ, რომელთაც ძველი სომეხი ისტორიკოსები შედარებით ნაკლებად ან სრულიად არ აქცევენ ყურადღებას. ფასდაუდებელია ჰიშატაკარანების მონაცემები ქრონოლოგიისათვის.

რაც შეეხება ხელნაწერთა ჰიშატაკარანების, როგორც საისტორიო წყაროს ნაკლს, პირველ რიგში უნდა აღინიშნოს მათი შეზღუდულობა, ესა თუ ის ფაქტი მხოლოდ მაშინ იპყრობს ჰიშატაკარანების მწერალთა ყურადღებას, თუ იგი უშუალოდ ეხება მათ შედარებით ვიწროდ შემოფარგლულ სამყაროს[11].

აღსანიშნავია აგრეთვე ჰიშატაკარანთა ავტორებისათვის დამახასიათებელი ფაქტების გამძაფრების ტენდენცია; ამით ისინი უფრო მკვეთრად წარმოაჩენენ იმ არახელსაყრელ პირობებს, რომელშიაც მუშაობა უხდებოდათ.

გარკვეული ღირსებების გამო, სომეხი ისტორიკოსები ხელნაწერთა ჰიშატაკარანებს წყაროდ დიდი ხანია იყენებენ. ჯერ კიდევ სტეფანოს ორბელიანი სარგებლობდა მათი ცნობებით. ჰიშატაკარა-

[11] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 194; Л. С. Хачикян, Памятные записи армянских рукописей XV века, Автореферат диссертации на соискание ученой степени доктора исторических наук, Ереван, 1961, გვ. 5; К. Юзбашян, დასახ. ნაშრომი, გვ. 50.



ნებს იყენებდა XVII ს-ის ისტორიკოსი არაქელ დავრიჟეცი. XVIII ს-ის მეორე ნახევარში „სომხეთის ისტორიის“ დასაწერად მიქაელ ჩამჩიანისათვის ჰიშატაკარანები ერთ-ერთი ძირითადი წყარო გახდა. ისევე როგორც ფილოლოგები, XIX—XX სს. მრავალი სომეხი ისტორიკოსიც ფართოდ იყენებს მათ. მასალათა ნაკლებობის გამო ზოგიერთი ხანის შესასწავლად ისინი უმთავრეს წყაროს წარმოადგენენ[12].

ორიოდე სიტყვით შევეხოთ ჰიშატაკარანების ენასა და სტილსაც. მათი ავტორები ცდილობენ დაიცვან ძველი სომხური ენის ნორმები, მაგრამ რაც უფრო მეტი დრო გადის და ვუახლოვდებით ახალ ხანას, ამას იშვიათად აღწევენ. განსაკუთრებით XIV საუკუნიდან მოყოლებული ჰიშატაკარანებში მრავლადაა დიალექტიზმები და უცხო სიტყვები. თავისთავად, ეს მოვლენა მრავალმხრივ საყურადღებოა, მაგრამ უნდა ითქვას ისიც, რომ ამის გამო ზოგჯერ ტექსტის გაგება ძნელდება.

ჰიშატაკარანები ხშირად დაწერილია იმდენად გულწრფელად, რომ თითქოს უშუალოდ გვესმის ჩვენგან საუკუნეებით დაცილებულ ადამიანთა ბუნებრივი ხმა[13]. ამავე დროს, შესავალ ნაწილს და ამა თუ იმ პირის ღირსებათა წარმოჩენის მიზნით სხვა ადგილებსაც ჰიშატაკარანთა ავტორები ხანდახან მაღალფარდოვანი, საზეიმო სტილით წერენ. ამ მხრივ ისინი ზოგჯერ ბაბილონურ წარწერებს მოგვაგონებენო, აღნიშნავს პ. პეეტერსი[14].

* * *

სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში საქართველოს შესახებ საყურადღებო ცნობები მოიპოვება X საუკუნიდან. ჩვენ თარგმნილი და კომენტირებული გვაქვს X—XIII სს. ჰიშატაკარანების ცნობებიც[15], მაგრამ ამ საუკუნეების ჰიშატაკარანები სრულად არ არის

[12] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 183—184; Л. С. Хачикян, Памятные записи армянских рукописей как исторический источник, გვ. 2—3; **Հ. Բախչինյան, Ձեռագրական հիշատակարանների զարգացման ընթացքը**, გვ. 86.

[13] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 191; **Ա. Աբրահամյան, Հայ գրի և գրչության պատմություն, Ե.**, 1959, გვ. 380.

[14] P. Peeters, Orient et Byzance, le trefonds oriental de l'hagiographie byzantine, გვ. 192.

[15] იხ. А. П. Абдаладзе, Памятные записи армянских рукописей как источник по истории Грузии X—XIII веков, საკანდიდატო დისერტაციის ავტორეფერატი, თბ., 1973.

გამოცემული და ამის გამოც გადავწყვიტეთ XIV—XV სს. ჰიშატაკარანებიდან ამოკრებილი და კომენტირებული ჩვენთვის საინტერესო ცნობების ცალკე გამოქვეყნება. აღებული ხანის საქართველოს ისტორიის მთელი რიგი საკითხების შესასწავლად იმდენად საჭიროდ გვესახება წიგნში წარმოდგენილი მასალა, რომ მიზანშეწონილად არ მიგვაჩნია მათი გამოქვეყნების გადადება იმ დროისათვის, როდესაც სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების კორპუსის გამოცემა დასრულდება. გარდა ამისა, საქართველოს შესახებ სომხური ხელნაწერების ჰიშატაკარანთა ცნობების ერთ წიგნში მოთავსებაც გაჭირდება.

ამა თუ იმ ქვეყანაში გადაწერილ ხელნაწერთა ანდერძებსა და მინაწერებში სხვა ქვეყნების ისტორიის შესასწავლად გამოსადეგი ცნობების არსებობა ჩვეულებრივი ამბავი არაა. ამიტომ ისმის კითხვა: რა განაპირობებს საქართველოს საზღვრებს გარეთ გადაწერილ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში ჩვენთვის საინტერესო მასალის არსებობას? პირველ რიგში ის, რომ, როგორც აღვნიშნეთ, ხელნაწერთა ჰიშატაკარანები თავისებურებებით გამოირჩევიან, ისინი თანდათანობით დიდად დასცილდნენ იმავე წარმომავლობის ხელნაწერთა ანდერძებს, კოლოფონებს. გარდა ამისა, აღსანიშნავია ისიც, რომ სომხეთი და სომხები ისტორიულად მჭიდროდ, მრავალმხრივ იყვნენ დაკავშირებული საქართველოსთან, კერძოდ XIV—XV საუკუნეებში[16]. რაც შეეხება საქართველოში გადაწერილ სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებს, ცხადია, მათ ჩვენთვის განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭებათ. ჰიშატაკარანებში ძირითადად საქართველოს პოლიტიკური ისტორიის შესასწავლად მოიპოვება მასალა; მეტად საყურადღებოა მათი ცნობები აღებული ხანის, ისევე როგორც წინა საუკუნეების ქრონოლოგიისათვის. ჰიშატაკარანების მეშვეობით ზოგჯერ სრულიად ახალ, მნიშვნელოვან ამბავს ვიგებთ ჩვენი ქვეყნის ცხოვრებიდან, შუქი ეფინება ზოგ სადავო საკითხს, ხშირად ივსება და ზუსტდება სხვა წყაროების ცნობები. ჰიშატაკარანები ადასტურებენ, რომ სომხურმა მოსახლეობამ დიდი რაოდენობით მოაშურა საქართველოს XIV, განსაკუთრებით კი XV საუკუნეში, აღნიშნულია ისიც, თუ სახელდობრ სად დამკვიდრდნენ მოსული სომხები. XV საუკუნეში თვალსაჩინოდ უნდა მოემატა მათ რიცხვს თბილისში. ამაზე ისიც მეტყველებს, რომ აქ XIV საუკუნეში გადაწერილი მხოლოდ ორი ხელნაწერია ცნობილი, XV საუკუნეში კი — თხუთმეტი, ამათგან თერთმეტი 1432 — 1463 წლებისაა. მართალია, XV ს-ის სომხური ხელნაწერი დაახლოებით ორჯერ მეტია ცნობილი, ვიდრე XIV საუკუნისა, მაგრამ ამის გათვალისწინებითაც აშკარაა, რომ XV საუკუნეში თბილისში გაცილებით მეტი სომხური ხელნაწერი დამზადებულა, ვიდრე წინა საუკუნეში. როგორც ეტყობა, XV ს-ის მეორე მეოთხედში სომხები დიდი რაოდენობით მოვიდნენ და დამკვიდრდნენ თბილისში. მათი გამოყენებით ქართველი ხელისუფალნი ცდილობდნენ, ალბათ, XIV ს-ის ბოლოსა და XV ს-ის პირველ ნახევარში მტერთა შემოსევების შედეგად დაკნინებული ვაჭრობა-ხელოსნობა გამოეცოცხლებინათ.

XIV—XV სს. საქართველოს შესახებ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების ცნობების ღირსებებთან ერთად უნდა აღინიშნოს მათი ფრაგმენტულობაც. მასალების მეტისმეტი ნაკლებობა რომ არა, შესაძლოა, ჰიშატაკარანები არც ჩათვლილიყო აღებული ხანის საქართველოს ისტორიის მნიშვნელოვან წყაროდ. რამდენიმე წლის წინათ გამოიცა XVII ს-ის პირველი ოცწლეულის ჰიშატაკარანების შემცველი კრებული (მასში ათასზე მეტი ერთეული შედის). საქართველოს შესახებ ცნობები იქაც მოიპოვება, მაგრამ გვრჩება შთაბეჭდილება, რომ მათ ჩვენთვის გაცილებით ნაკლები მნიშვნელობა აქვთ, ვიდრე XIV—XV სს. ჰიშატაკარანებს. უწინარეს ყოვლისა, ეს გამოწვეულია იმით, რომ XVII ს-ის პირველი მეოთხედის შესახებ მასალები შედარებით უხვად მოგვეპოვება, თუმცა გასათვალისწინებელია ისიც, რომ ამ დროს საქართველოს აღარა აქვს ისეთი გავლენა საერთაშორისო სარბიელზე, როგორიც XIV—XV საუკუნეებში ჰქონდა.

საქართველოში შემოჭრილ მტერთა რაოდენობის, საქართველოს მცხოვრებთა მსხვერპლის და სხვა რიცხობრივი მონაცემებიც ჰიშატაკარანებში ხშირად გაზვიადებული ჩანს, თუმცა, შესაძლოა, ზოგჯერ ეს გამოწვეული იყოს არა სინამდვილის შეგნებული გაყალბებით, არამედ იმით, რომ იმდროინდელ ადამიანებს მრავალრიცხოვანი კრებული გაცილებით უფრო მეტად ეჩვენებოდათ, ვიდრე ის იყო.

---

16 იხ. ა. აბდალაძე, საქართველოს XIV საუკუნის ისტორიის ზოგიერთი საკითხი სომხურ ხელნაწერთა ანდერძ-მინაწერების ცნობათა შუქზე, საისტორიო კრებული, V, თბ., 1976, გვ. 82—83; მ ი ს ი ვ ე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, „მაცნე", ისტორიის სერია, 1976, № 3, გვ. 75—76.

* * *

ქართულ სამეცნიერო ლიტერატურაში ხელნაწერის ჰიშატაკარანის შესატყვისად რამდენიმე ტერმინი გვხვდება: „მინაწერი“[17], „მინაწერ-ანდერძი“[18], „ანდერძნამაგი“[19], „ანდერძ-მოსახსენებელი“, „ანდერძი“[20], „მოსახსენებელი“[21]. როგორც აღვნიშნეთ, ხელნაწერთა ჰიშატაკარანები წარმომავლობით იგივეა, რაც ხელნაწერთა ანდერძები, კოლოფონები. ამიტომ უფრო მისაღებია, ქართულად მათ ხელნაწერთა ანდერძები ვუწოდოთ. ამასთანავე სასურველია, სახელწოდებაშივე იყოს მინიშნებული განსხვავებაც, რომელიც თანდათან წარმოიქმნა ხელნაწერთა ჰიშატაკარანებსა და ანდერძებს შორის. ამის გამო, ჩვენ ვფიქრობდით, რომ უმჯობესი იყო „ჰიშატაკარან“-ის შესატყვისად გვეხმარა „ანდერძ-მინაწერი“[22], მაგრამ რადგან „მინაწერი“ გარკვეული სახის ძეგლთა აღმნიშვნელი ტერმინია, „ანდერძ-მინაწერის“ შემოტანამ „ჰიშატაკარან“-ის შესატყვისად, შესაძლოა, არასწორი წარმოდგენა შექმნას ხელნაწერთა ჰიშატაკარანების შესახებ. ყოველივე ზემოთქმულის გამო, ჩვენ ამჟამად ვამჯობინებთ, სომხური „ჰიშატაკარან“, ვითარცა ხელნაწერთა თავისებური ანდერძების, კოლოფონების აღმნიშვნელი ტერმინი ქვემოთ აღარ ვთარგმნოთ.

XIX—XX სს. მანძილზე ხელნაწერთა მრავალი ჰიშატაკარანი გამოქვეყნდა: ჯერ კიდევ XIX ს-ის დამდეგს სომეხ მოღვაწეებს იმდენად კარგად სცოდნიათ მათი ფასი, რომ 1814 წელს მოძღვარ

[17] ლ. მელიქსეთ-ბეგი, „ჩრდილო მხარეთა სომეხთა მოძღვარნი“ და მათი ვინაობა, ტფ., 1928, გვ. 175, 178 (შენ. 5), 189 და სხვაგანაც.

[18] ლ. მელიქსეთ-ბეგი, სტეფანე სივნიელის „ორბელთა ისტორიის“ ქართული ვერსია, საისტორიო მოამბე, 6, თბ., 1952, გვ. 84.

[19] ი. აბულაძე, რუსთაველის ხანის ქართულიდან ნათარგმნი ძველი სომხური მწერლობის ძეგლები, ენიმკის მოამბე, III, თბ., 1938, გვ. 130—131.

[20] ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კოსტანტინეს შესახებ, ენიმკის მოამბე, V—VI, თბ., 1940, გვ. 47—48, 53—55; მისივე, „ქართლის ცხოვრების“ ძველი სომეხი მთარგმნელი და მისი მოღვაწეობის ხანა, წიგნში: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966, გვ. 228; ვ. ნალბანდიანი, თბილისი ძველ სომხურ მწერლობაში, მთარგმნელები: ნ. ჯანაშია, ე. ცაგარეიშვილი, თბ., 1959, გვ. 15—17, 120—121.

[21] გ. მაისურაძე, ერთი სომხური წყარო დემნა უფლისწულის აჯანყების შესახებ, წიგნში: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966, გვ. 255—256, 262; ზ. ალექსიძე, დავით ქობაირელის „მოსახსენებელის“ ერთი ადგილის განმარტებისათვის, „მაცნე“, ისტორიის სერია, 1971, № 3, გვ. 165.

[22] А. П. Абдаладзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 5.



ოვანეს ზოჰრაბს განუზრახავს შეეკრიბა ვენეციის მხითარიანთა მატენადარანში იმ დროს არსებული ყველა ხელნაწერის ჰიშატაკარანები. ზოჰრაბს ეს საქმე წამოუწყია კიდეც, მაგრამ სამუშაოს გაგრძელება ველარ მოუხერხებია[23]; მას მრავლად გამოუჩნდნენ მემკვიდრეები; მიუხედავად ამისა, ხელნაწერთა ჰიშატაკარანების შედარებით სრული კრებულები მხოლოდ მიმდინარე საუკუნის 50-იანი წლებიდან ქვეყნდება[24]. ხელნაწერთა ჰიშატაკარანების გამოვლენა და მათი გამოსაქვეყნებლად გამზადება დღესაც გრძელდება. სომხურ ხელნაწერთა XIV—XV სს. ჰიშატაკარანების საკმაოდ დიდი ნაწილი, უფრო სწორად მათი ცალკეული ადგილები თარგმნილია ინგლისურად[25].

მსოფლიოს მრავალ სხვადასხვა ქვეყანაში დაწერილი XIV—XV სს. დაახლოებით 2800 ჰიშატაკარანიდან ჩვენ შევარჩიეთ 140-მდე (ისინი ძირითადად სომხეთსა და საქართველოშია დაწერილი) და ვთარგმნეთ მათი ის ადგილები, რომლებიც, ჩვენი აზრით, შეიძლება გამოვიყენოთ საქართველოს ისტორიის მასალად. ზოგიერთი ჰიშატაკარანი, მეტადრე საქართველოში დაწერილი, შედარებით სრულად ვთარგმნეთ, რათა ამით ძველი სომხური ენის არმცოდნე მკითხველს გარკვეული წარმოდგენა შეექმნას ამ ძეგლთა რაობის შესახებ.

ჰიშატაკარანების შერჩევისას ვხელმძღვანელობდით ლ. ხაჩიკიანის მიერ გამოცემული, მითითებული კრებულებით; მხოლოდ რამდენიმე მათგანი ამოვიღეთ ხელნაწერთა აღწერილობებიდან. თუ ჰიშატაკარანი ლ. ხაჩიკიანამდეც იყო გამოქვეყნებული, ვუთითებთ ადრეულ გამოცემებსაც.

ზუსტი, მარჯვე შესატყვისების დაუძებნელობის გამო უთარგმნელად ვტოვებთ ტერმინებს: „გავარ“ (აღნიშნავს ქვეყნის მხარეს,

[23] J. Muyldermans, Un recueil manuscrit de colophons armeniens, Analecta Bollandiana, LXVIII, 1950, გვ. 286—237.

[24] Գարեգին Ա Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, Ա, 1951, Անթիլիաս; ԺԴ դարի հայերեն ձեռագրերի հիշատակարաններ. կազմեց Լ. Ս Խաչիկյան. Ե., 1950 შემდეგში: XIV საუკუნის ჰიშატაკარანები; ԺԵ դարի հայերեն ձեռագրերի հիշատակարաններ, կազմեց Լ. Ս. Խաչիկյան, I, 1955, II, 1958 III. 1967, შემდეგში: XV საუკუნის ჰიშატაკარანები; Հայերեն ձեռագրերի ԺԷ դարի հիշատակարաններ (1601—1620 թթ.), կազմեցին Վ. Հակոբյան, Ա. Հովհաննիսյան, Ե., 1974.

[25] Colophons of armenian Manuscripts, 1301—1480, Source for Middle Eastern History, selected, translated, and annotated by Avedis K. Sanjian, Cambridge, Massachusetts, 1969.

მცირე ადმინისტრაციულ ერთეულს)[26], „ნაჰანგ“ (გავართა მომცველი დიდი ადმინისტრაციული ერთეული), „პარონ“ (საერო ხელისუფალთა ტიტულია, მომდინარეობს ფრანგული baron-იდან).

ჩვენ მიზანშეწონილად ჩავთვალეთ, რიცხვების აღსანიშნავად ასოები ქართულ თარგმანშიც დაგვეტოვებინა. აქ წარმოვადგენთ თარგმანში გადმოტანილ ასოთა რიცხობრივ მნიშვნელობებს: ა—1 ბ—2, გ—3, დ—4, ე—5, ზ—6, ჱ—7, ჷ—8, თ—9, ჟ—10, ი—20, ლ—30, ხ—40, წ—50, კ—60; ჰ—70, ძ—80, ღ—90, ჭ—100, მ—200, ჲ—300, ნ—400, შ—500, ო—600, ჩ—700, პ—800, ჯ—900, რ—1000. ყველა თარიღიან ჰიშატაკარანში გამოყენებული სომხური დიდი წელთაღრიცხვის დასახელებული წლის ჩვენს წელთაღრიცხვაზე გადმოსაყვანად მოცემული რიცხვი უნდა დავუმატოთ 551-ს. თარგმანში ამ ოპერაციის უჩვენებლადაა მოტანილი თარიღი ჩვენი წელთაღრიცხვით. ძველი სომხური, მოძრავი კალენდრის მიხედვით, წელიწადში 365 დღეს ანგარიშობდნენ. ამიტომ ყოველ ოთხ წელიწადში ერთხელ ახალი წელი ერთი დღით ადრე დაიწყებოდა. ასე მაგ., დიდი სომხური წელთაღრიცხვის 750 წ. (ჩვენი წელთაღრიცხვით 1301 წ. 5. 01—1302 წ. 4. 01) დაიწყო 5 იანვარს, 754 წ. — 4.01-ს, 758 წ.—3.01-ს. 778 წ.—29. 12-ს, 798 წ.—24. 12-ს, 838 წ.—14. 12-ს, 878 წ.—4. 12-ს, 938 წ. (1488 წ. 19. 11—1489 წ. 18. 11)—19. 11-ს[27]. როგორც ვხედავთ, სომხური დიდი წელთაღრიცხვის ესა თუ ის წელი, ჩვეულებრივ, ჩვენი წელთაღრიცხვის ორი წელიწადის ნაწილებს თანხვდება. სიმარტივისათვის თარგმანში ეს ასახული არ არის.

---

[26] ილ. აბულაძის დაკვირვებით, ძველი ქართული მწერლობის ძეგლებში „გავარ“-ის შესატყვისად გვხვდება სანახები, სოფელი, ქუეყანა, ჭევი — იხ. ილ. აბულაძე, ძველი ქართულის ლექსიკიდან, გოვარი — გუარი, შრომები, II, თბ. 1976, გვ. 10, შენ. 1.

[27] **Բ. Թումանյան, Հայ աստղագիտության պատմություն**, Ե., 1968. გვ. 279—287.



# ტ ე ქ ს ტ ე ბ ი

## 1

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1304 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ხაჩატური, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. **Մայր ցուցակ հայերէն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վենետիկ, հատ. առաջին, յօրինեց Բ. Սարգիսեան, Վենետիկ, 1914**, გვ. 488; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 33, გვ. 28.

დიდება [შენ] ქრისტე, ღმერთო ჭეშმარიტო, ვინც ღირსად ჩამთვალე ეს ცოდვილი და უკეთური მონა, უვარგისი მჯღაბნელი ხაჩატური, დამესრულებინა თქვენი საკვირველი ძალის მცნებათა წერილი...

აწ კი, უფალო ჩემო იესო ქრისტე, შეიწყალე მონა შენი მარტიროსი, შენი წმ. სახარების მომგებელი, რომელმაც შეიძინა იგი თავისი მშობლების მეოხად, მოსახსენებლად. ჰოი ყრმანო უფლისანო, რაჟამს მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ წერილს, თქვენს ლოცვებში გულისხმიერად მოიხსენეთ ჩემი მშობლები, ტნკიკი და ქემერი, ასტვაწატური და ქალბატონი მინა, აგრეთვე მეც, ცოდვილი მარტიროსი და ჩემი თანამეცხედრე თარქანი, ჩემი ძმები ჰაკობი და გრიგორი; ხოლო ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ და შეგიწყალებთ თავის მეორედ მოსვლისას...

აწ, დაიწერა ეს [წიგნი] სამეფო ქალაქ ტფილისში, ცოდვილი და უხმარი მწერლის ხაჩატურ დიაკვნის მიერ, მარტიროს ასტვაწატურის ძის სარგებლობისათვის, წმ. დედოფლისა და ღვთისმშობლის მარიამისა და სხვა წმინდანთა მფარველობით. დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „ჩწგ“-ს (1304), „თ“ (9) აგვისტოს, სომხებზე ჰეთუმისა და ქართველებზე დავითის მეფობისას[1], სომეხთა კათალიკოსის უფალ გრიგორის მამამთავრობისას, ყაზანის ძის, თვითმპყრობელ დიდი არღუნის ძის, ხარბანდას მიერ ქვეყნის პყრობის დროს.

2. ა. აბდალაძე

2

დ რ ო: 1307 წ. (XV ს-ის ხელნაწერში დედნიდან გადმოსული ჰიშატაკარანი), ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: ვარდან აღმოსავლელის ისტორია. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 61, გვ. 46.

[წიგნი დაიწერა] ჩვენი წელთაღრიცხვის „ჩწზ“ (1307) წელს, ღვთისმოსაობის დაკნინებისა და უწესოებათა ჩვენთა გახშირებისას, როდესაც კიდევ უფრო მომრავლდა ჩვენზე, ქრისტიანთა ნათესავის მიმართ, მოისართა ტომის რისხვა და იმატა მათმა ავკაცობამ, რამეთუ ხორასანში გამოჩნდა ახალგაზრდა, ცალთვალა კაცი, მსგავსი ანტიქრისტესი, რომელიც ოდესმე უნდა მოვიდეს; ქვია მას ხარბანდა, რაც ითარგმნება ვირის მსახურად, შვილია არღუნისა, ჰულაგუს ძისა. მას ქრისტიანობის აღმოფხვრა ეწადა სომეხთა და ქართველთა ქვეყნიდან; ამას ხელი შეუშალა უფალმა და არ შესრულდა მისი ბოროტი განზრახვა. შემდგომ სხვა საქმე მოიგონა სატანის მოციქულმა, მან ბრძანა, რომ ქრისტიანებს მთელ მის საბრძანებელში შეურაცხმყოფელი ნიშნები ეტარებინათ, შესაძლებლობის მიხედვით მათთვის უნდა გადაეხდევინებინათ სულადი გადასახადი, „ხ“ (40)-დან „ჟ“ (10) ვერცხლამდე[2]. ამ სასტიკ დროში დასრულდა ეს [წიგნი]...

3

ა დ გ ი ლ ი: ჰოჰანავანქის მონასტერი, დ რ ო: 1310 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: მამახათუნი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 89, გვ. 65.

...ჰოი, წმიდანო მამანო ...მოგვიხსენეთ ქრისტეს მხევალი მამახათუნი და ჩემი ღვთისმსახური მეუღლე, პატივდებული მთავარი ჯაჯური, თუმცაღა ტომით ქართველი, მაგრამ ყველა ეკლესიის კეთილმოსურნე[3], აგრეთვე ჩემი მშობლები, სუპა და ტიკნანცი, ძმები, ჰაზარბეკი, კუკორი და ამირი... [წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „ჩწთ“-ს (1310), მოისართა ნათესავში ხარბანდა ხანის ქვეყნის პყრობისას, სომხებზე ალინახის მეფობისას, დიდად გონიერი ესაიას ლოტბარობისას(?), აირარატში, ანბერდად წოდებულ გავარში, წმ. და ღვთის სამკვიდრო ტაძარში, ჰოჰანავანქში... ჩვენს გავარში ტაირის ძის ქურდის, დიდი და ღვთისმსახური ქურდის შვილიშვილის, მთავრობისას...



4

ა დ გ ი ლ ი: პატარა სიუნიქი, დრო: 1312 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა. სახარება. **Ճանապարհորդութիւն ի Մեծն Հայաստան, աշխատասիրութեամբ Սարգիս վարդապետի Ջալալեանց, մասն Ա., Տփխիս, 1842,** გვ. 167—168; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 114, გვ. 84.

[წიგნი დაიწერა] მოისართა ნათესავის მიერ სამყაროს ფლობისა და მთელს ქვეყანაზე მეფობის ხანაში, მუხთალ დროში, მათი ბატონობისას პონტოს ზღვიდან კასპიის ზღვამდე და მდინარე ევფრატიდან კოვკასის მთების იმიერ მხარემდე, მათზე ხარბანდად წოდებული ქვეყნის მფლობელი ხანის მეთაურობისა და თვითმპყრობელობისას, სომხური წელთაღრიცხვის „ჩკა“-ს (1312)...

5

ა დ გ ი ლ ი: სოფელი შიკბაკი, დ რ ო: 1313 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვჰანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XIV-ს-ის ჰიშატაკარანები, № 128, გვ. 94.

დიდება [ღმერთს] ...ვინც მე უღირსსა და ცოდვილს დამასრულებინა ეს წმ. სახარების წიგნი, სომხური ათვლის „ჩკბ“-ს (1313), „ც“ (8) სექტემბერს, სომხებზე ოშინის მეფობისას და უფალ კოსტანტინეს კათალიკოსობისას, ტაოს ქვეყანაში, პარონ თაყას მიერ ქვეყნის ფლობის დროს, სოფელში, რომელსაც ჰქვია შიკბაკი[4]...

6

ა დ გ ი ლ ი: გლაძორის მონასტერი, დ რ ო: 1314 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: პოღოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 134, გვ. 9.

...[წიგნი დაიწერა] დიდგვარეანი, წარჩინებული, ბრწყინვალე ახალგაზრდის, სახელად ტარსაიჭის, სული წმიდას მადლით სტეფანოსად სახელდებულის ბრძანებითა და წარსაგებლით, რომელიც მამის ხაზით არის ორბელიანთა გვარისა და შთამომავლობისა. ხოლო დედით შთამომავალია დიდი ამირსპასალარის ზაქარეს გვარისა[5]... სული წმიდას მოწოდებითა და ამორჩევით აღჭურვილია სიუნიქის მოძღვრობისა და ეპისკოპოსობის პატივისა და თანამდებობის მისაღებად...

## 7

ადგილი: სოფელი დონევანქი, დრო: 1316 წ., გადამწერი: ჰოვჰანესი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები № 157, გვ. 121.

ღვთის შეწევნით დავიწყე და მისივე წყალობით დავასრულე ოთხი მახარებლის ეს ღმრთივ-მეტყველი თხზულება... სასტიკ და უკეთურ დროში, სომხური წელთაღრიცხვის „ჩკე“ (1316) წელს, როდესაც ჩვენ მოზღვავებულ ცოდვათა გამო თავს დაგვატყდა ღვთის სასტიკი რისხვა, [გამოჩნდა] კალია და მრავალი გავარი გაატიალა: ბასიანი, დერჯანი, ხორაისის ნაწილი, ტორუტაფი და მრავალი სხვა, რომლის მოთხრობა ენით ვის ძალუძს...

## 8

ადგილი: გლაძორის მონასტერი, დრო: 1321 წ., გადამწერი: კირიონი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 207ა, გვ. 166.

აწ, დაიწერა ეს [წიგნი] ჩვენი, სომხური წელთაღრიცხვის „ჩჰ“ (1321) წელს, სასტიკ და უკეთურ დროში, როდესაც სომეხთა და ქართველთა მთელი ქვეყანა მძლავრობით ეპყრა მოისართა ნათესავს. ქართველებზე გორგედ[6] სახელდებულის, დიდ სომხეთში ჩვენი მეფის კანონიერი მემკვიდრის ლეონის მეფობისას, უფალ კოსტანტის მამამთავრობისას...

## 9

ადგილი: გლაძორის მონასტერი, დრო: 1323 წ., მომგებელი: ესაია ნჩეცი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 228ა, გვ. 182.

...[წიგნი დავაწერინე] იაფეტური წელთაღრიცხვის „ჩჰბ“-ს (1323), დიდი თვითმპყრობლის, [ა]ბუსაიდად სახელდებული ხანის მიერ ქვეყნის ფლობისას, სომხებზე კილიკიის ტახტზე მჯდომი ლევონის, საქართველოსა და დიდ სომხეთში მეფე გიორგის მეფობისას[7], სიუნიქში დიდი ერისთავთა მთავრის, ყოვლად ღვთისმსახური, მამაცი და მარად ძლევამოსილი ბურთელის განმგებლობისას... დაიწერა ეს [წიგნი] სიუნიქის გავარში, ვიწრო სადგომში, ზემოაღნიშნული დიდი ერისთავთა მთავრისა და ძლევამოსილი სპასპეტის ბურთელის მთავრობისა და განმგებლობისას...



## 10

ადგილი: ჯლონას უდაბნო, დრო: 1330 წ., გადამწერი: კირაკოს ეზნკაიეცი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 283ა, გვ. 224—225.

...აწ, დაიწერა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „ჩჰთ“-ს (1330), უფალ ჰაკობის მამამთავრობისას, სომხებზე ლევონისა და ქართველებზე გეორგის მეფობისას, [ა]ბუსაიდის ხანობისას...

## 11

ადგილი: ხუმითის მონასტერი, დრო: 1331 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: კონდაკი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, №291, გვ. 232.

...[წიგნი დაიწერა] სომხური ათვლის „ჩძ“-ს (1331), [ა]ბუსაიდის ხანობისას, სომხებზე ლევონის მეფობისას, ხოლო ქართველებზე გორგეს[8] მეფობისას...

## 12

ადგილი: სოფელი ალეთი, დრო: 1331 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 292, გვ. 234.

...[წიგნი დაიწერა] იაფეტური წელთაღრიცხვის „ჩძ“ (1331) წელს... დიდი თვითმპყრობლის [ა]ბუსაიდ ხანის მიერ ქვეყნის ფლობისას, რომელიც ბატონობს მრავალ ნათესავზე, პონტოს ზღვიდან კასპიის ზღვამდე და ჯაჰუნად წოდებულ მდინარემდე...

## 13

დრო: 1335 წ., გადამწერი: გრიგორ ხუცესი, სახელწოდება: კრებული. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 332, გვ. 268.

...[1335 წელს] გაძლიერდა [ა]ბუსაიდ ხანი*,
მთელი ქვეყანა მორჩილებდა მას,
მძლავრობით ეპყრა ხორასანი ამუს მდინარემდე,
ასურეთი და შუამდინარეთი, ბაბელის ქვეყანა სულ მთლად,
მასვე [ეჭირა] რუმი და კილიკია, ქვეყანა პალჰავანთა,
ასევე ტახტი მეფსალმუნის, ქართული გავარიც[9]...

---

* ლექსების თარგმანი ყველგან წარმოადგენს პწკარედს.

## 14

ადგილი: წმ. კარაპეტის მონასტერი, დრო: 1335 წ., გადამწერი: ნერსესი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 339, გვ. 276.

...აწ მე ყოველთაგან უნარჩევესმა მელიქშაჰმა, სოფელ თილუხარძენიდან... ღვთის წყალობით დავაწერინე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებით...

თქვენს ლოცვებში გულისხმიერად მოიხსენეთ მელიქშაჰი და მისი მეუღლე ქართველი ქალბატონი...

## 15

ადგილი: **მუნკერტი**, დრო: 1336 წ., გადამწერი: **ბარსეღი**, სახელწოდება: **სახარება.** XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № **350 ა**, გვ. 285—286.

...ღვთის წყალობით დაწყებულ იქნა და მისივე შეწევნით დასრულდა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჩძე"-ს (1336), ცოდვილი და უხეირო მწერლის ბარსეღის მიერ, სასტიკ და მუხთალ დროში, როდესაც მძლავრობდა ისმაილის ნათესავი ქრისტიანთა ნათესავზე; სახელდობრ თამურმა დაარბია ეკლესია-მონასტრები[10], ურჯულოთა შიშით უცხო ქვეყნებს მიაშურეს წმ. მოწესეებმა.

დაიწერა ეს [წიგნი] ბასიანის გავარში, აუღებელ დაბა-ქალაქთან, რომელსაც მუნკერტი ჰქვია, უფალ ვარდანის მამამთავრობისას...

## 16

ადგილი: სურხათი, დრო: 1336 წ., გადამწერი: ტერტერ ერევანცი, სახელწოდება: ვარდან აიგეკცის ქადაგებანი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 351, გვ. 286—287.

...აწ. დაიწერა [ეს] წიგნი სომხური წელთაღრიცხვის „ჩძე"-ს (1336), დედაქალაქ სურხათში, ყირიმში, პარონ შაჰანშაჰის აშენებულ წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, უხმარი და შეურაცხი მწერლის, მღვდლობის სახელის უღირს ტერტერის მიერ...

მე, ტირაცუ, კაცი უღირსი,
საბრალობელი, უდები მღვდელი...



ჩამოველ საქართველოდან,
ხორ-ვირაპის მეზობელი,
შესანიშნავ ქალაქ ერევნიდან[11].
გადმოვიარე ეს უსაზღვრო ზღვა,
მოვედი ფრანკთა ქალაქში, კაფას,
[და] ვწერდი ამ წიგნსა, ვარდანს...

## 17

დრო: დაახ. 1336 წ., გადამწერი: ტერტერ ერევანცი, სახელწოდება: ვარდან აიგეკცის ქადაგებანი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 353ა, გვ. 288.

მე, ტერტერი, უღირსი მწერალი,
რომელმაც ეს წიგნი, ვარდანი, დავწერე,
ცოდვებით სავსე და თანამდები,
უდები მღვდელი, საბრალობელი,
მოვედი საქართველოდან,
ხორ-ვირაპის და ეჩმიაძინის მეზობელი
შესანიშნავ ქალაქ ერევნიდან[12]...

## 18

ადგილი: სოფელი აღეთი, დრო: 1337 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. **Ազգագրական Հանդէս: Բ. գիրք**, 1897, გვ. 284; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 364, გვ. 296.

...[წიგნი დაიწერა] იაფეტური წელთაღრიცხვის „ჩძზ"-ს (1337)... უფალ ზაქარიას წინამძღვრობისას, დიდი თვითმპყრობელის მაჰმუდ ხანის მიერ ქვეყნის ფლობისას, რომელიც ბატონობს მრავალ ნათესავზე, პონტოს ზღვიდან კასპიის ზღვამდე და ჯაჰუნად წოდებულ მდინარემდე...

## 19

**ადგილი:** სიუნიქი, დრო: დაახლ. 1337 წ., სახელწოდება: სახარება (?). **Ղ. Ալիշան, Սիսական, Վենետիկ**, **1893**, გვ. 95; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 366, გვ. **297**.

...[წიგნი დაიწერა] სისაკანში სომეხთა და ქართველთა დიდი მხედართმთავრის, მეფური წარმომავლობის მთავრის ბურთელის მბრძანებლობისას, აგრეთვე მისი ნათელმოსილ, ძოწითშობილ, ახო-

ვან, გმირ ნაშიერთა ბეშქენისა და ივანეს [განმგებლობისას], რომელნიც ყოველმხრივ გავდნენ ღვთისმსახურ მამას, სახელდობრ, სიბრძნითა და ქვეყნისა და ლაშქრის წინამძღოლობით, აგრეთვე სამეფო კარზე დაწინაურებითა და განდიდებით, რამეთუ პატივი მიაგო მათ უფალმა.

## 20

ადგილი: სოფელი ვარდნშენი, დრო: 1341 წ., გადამწერი: ნატერი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 403, გვ. 327.

...[წიგნის გადაწერა] დასრულდა უცები და უნარჩევესი, სასჯელის თანამდები მწერლის ნატერის მიერ, სომხური ათვლის „ჩღ“-ს (1341), „ბ“ (2) აპრილს, ტაოელთა გავარში, სოფელში, რომელსაც ვარდნშენი ჰქვია. ხოლო პირველი „ბ“ (2) თავი ადრევე დაეწერა ვინმე სტეფანოს ხუცესს ქალაქ კანიდან, რომელსაც არ დასცალდა მისი დასრულება... მისმა შვილიშვილმა გეორქ დიაკონმა ეს [წიგნი] დასასრულებლად მოგვცა ჩვენს უმდაბლესობას და ჩვენ ღმერთის ძლიერებამ ბოლომდე მიგვაყვანინა. მოსული ვიყავით [რა] ბაიბურთის გავარიდან, აუღებელი ციხესიმაგრიდან, დავსახლდით სოფელში, რომელსაც ჰქვია კანი, იქ დავიწყეთ ერთი ნაწილის წერა. მაგრამ მთელი გავარისა და ქალაქის მოსახლეობა, ყველა მცხოვრები, ქრისტიანი და ისმაილიტი აოტა „ბ“ (2) მთავარმა, რომელთა სახელების მოხსენება საჭირო არაა. ყველანი გაიქცნენ და წავიდნენ უცხო ქვეყანაში. ვტვაკას მთაზე ქარბუქი იყო და იქ ხალხი ცოტა, მაგრამ პირუტყვი ბევრი გაიგუდა, ხოლო სხვა მთაზე, ტერევანცზე — მრავალი ადამიანი და პირუტყვი[13]; ამ უბედურების აღწერა ვის ძალუძს.

## 21

ადგილი: ბაიბურთი, დრო: 1346 წ., ხელნაწერის განმაახლებელი: ჰოვჰანეს მხატვარი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 433, გვ. 346.

...[სახარება განახლდა] სასტიკ, მუხთალ დროში, როდესაც აგარის ნათესავისა და ისმაილიტთა მიზეზით დიდი დედაქალაქი თეოდოსიოპოლი დაცარიელდა ადამიანთა და პირუტყვთაგან. ასევე გაუდაბურდა აღმოსავლეთი, ე. ი. ქართველთა ქვეყანა, სადაც ბევრი ამოწყდა, სხვები შიმშილისაგან დაიხოცა[14]. არავის ძალუძს



მოუთხროს უბედურების შესახებ, რომელიც თავს დაგვატყდა ჩვენ, ქრისტიანებს, რაც შეგვემთხვა ცოდვათა ჩვენთა გამრავლების გამო...

ეს წმ. სახარება განახლდა უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჩღე“ (1346) წელს...

## 22

ადგილი: თბილისი, დრო: 1363 წ., სახელწოდება: იოანე დამასკელის თხზულებანი. **Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց, կազմեց Ն. Պողարեան, Դ. Հատոր, Երուսաղէմ, 1969**, გვ. 521.

...[წიგნი] დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „პ“ და „ჟბ“-ს (1363), დედაქალაქ ტფილისში, წმ. ყოველთა მაცხოვრის მფარველობით, ქვეყნის მანათობელი ჰოვანეს მოძღვრის მოწადინებით, რომლის გავარი და სამშობლო არის ოროტნი[15]...

## 23

ადგილი: ახალციხე, დრო: 1396 წ., წიგნის შემწირველი: ამირ-სარგისი, სახელწოდება: სახარება (1237 წ. ხელნაწერი). XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 767, გვ. 614.

...მოხსენების ღირსად ჩათვალეთ ზემოაღნიშნული ამირ-სარგისი, მისი მეუღლე ნათელხათუნი[16], და ფაშახათუნი, მამის ძმისწული ვარწიკული და განსვენებული მშობლები, პარონი მხითარი და პარონი მინა-ხათუნი, რომელთაც ქრისტე ღმერთი თავისი ხილვის ღირსად გახდის.

ხოლო შევწირეთ ეს [წიგნი] წმ. ორმეოცთა [ეკლესიას] ახალციხეში, გიორგის მეფობის დროს, ათაბაგ ივანეს პარონობისას[17], უფალ კარაპეტის კათალიკოსობისას, უფალ იაკობოსისა და ნერსესის მამამთავრობისას, სომხური ათვლის „პხე“-ს (1396), რითაც უფალი ღმერთის ნებით ისარგებლონ მღვდლებმა ტირატურმა და სარგისმა, რომლებიც ფრიად გაისარჯნენ წმ. ორმეოცთა [ეკლესიაში] ლოცვითა და წირვით.

## 24

ადგილი: გამაღიელის მონასტერი, დრო: 1397 წ., გადამწერი: ნერსესი, სახელწოდება: სიტყვათა კრებული. **Բ. Սարգի-**

**ահան, Մայր ցուցակ հայերէն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վենետիկ, հատ. Բ., Վենետիկ, 1924**, გვ. 1284—85; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 773, გვ. 619.

...[წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „ჟხზ"-ს (1397), გამაღიელად წოდებულ მონასტერში, კილიკიელებთან უფალ დავითის მამამთავრობისას, უცხოთესლთა [შორის] თამურ-ლანგის მეფობისას, რომლის სამეფო ღმერთმა მოსპოს, ალგავოს და... გვიხსნას ჩვენ მაჭირვებელთა ჩვენთაგან, [ვითარცა ისრაელი] ფარაონის ხელთაგან.

## 25

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1397 წ., სახელწოდება: გრიგორ ნარეკაცის ვედრებათა წიგნი. **Ա. Սրուանձտեանց, Թորոս Աղբար, մասն առաջին, Կ. Պոլիս, 1879**, გვ. 385—386; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 774, გვ. 619.

[წიგნი] დაიწერა ლორეს გავარში, სანაინის სახელგანთქმულ წმ. მონასტერში, წმ. ღვთისმშობლისა და წმ. კათოლიკეს კარზე, იაფეტური დიდი წელთაღრიცხვის „ჟხზ" (1397) წელს, ამ ქვეყნის უპატრონობის დროს[18]...

## 26

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1394—1400 წწ. გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: ნერსეს შნორჰალის საგალობლები. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 783, გვ. 625—626.

აწ, ამ ხანის მიწურულში,
საუკუნის დასასრულს,
გვქონდა შესაძლებლობა
აქ მოსვლის, დამკვიდრების,
სანაინად ხმობილი...
სალხინებელის კარზე...

დაიწერა ეს [წიგნი] ჰოვანესის მიერ გიორგის მეფობაში, [რომელიც არის] შვილი ძლევამოსილი, მამაცი მეფის ბაგრატისა, რამეთუ მის დროში დიდი მშვიდობიანობა იყო საქართველოში[19]...

## 27

ადგილი: სუხარის (ხარაბასტის) მონასტერი, დრო: 1400 წ., გადამწერი: გრიგორ [ხლათეცი], სახელწოდება: კათოლიკე



ეპისტოლეთა სარგის შნორჰალისეული განმარტება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 784, გვ. 627—628.

... [წიგნი დავწერე] სასტიკ და ცუდ დროში, როდესაც ქვეყანაზე მძლავრობს ანტიქრისტეს წინამორბედი და სატანის მოციქული, კაცი ურჯულო, ქვესკნელის ნაშიერი და ჯოჯოხეთის მემკვიდრე, კაცი ურჯულო... ქვესკნელის ნაშიერი და ჯოჯოხეთის მემკვიდრე, ბილწი, სასტიკი, ლანგ-თამურად წოდებული უწყალო სისხლისმსმელი; ჩვენ მოზღვავებულ ცოდვათა გამო განგვირისხდა სახიერი ღმერთი, ჩვენს მიმართ მისი წყალობა რისხვად იქცა, მისი სიტკბო სიმწარედ [შეიცვალა], მისმა სიკეთემ ზურგი გვაქცია. და ეს მესამეჯერ მოევლინა ქვეყანას სასჯელად ბოროტი იგი და გამწვრთნელი კვერთხი ღმრთისა. თავდაპირველად ღვთის გულისწყრომის [ნიშნად] ბოროტი გამოჩნდა ჩვენი წელთაღრიცხვის „ჟლდ" (1385) წელს, როდესაც თავს დაესხა სპარსთა ქვეყანას, „ბ" (2) წლის [განმავლობაში], „ჟლზ" (1387) წლის დასასრულამდე, აიხრა და დაატყვევა სპარსეთი და სომხეთი. ამ დროს იყო ბევრი ნგრევა, მრავალი სისხლის ღვრა, შიმშილი და უზომო არეულობა.

„ჟხბ" (1393) წელს ისევ დაიძრა და მივიდა ბაბილონში, დაარბია ყოველი ასურისტანი, მოადგა სომეხთა ქვეყანას, კვლავ დაარბია და დაატყვევა იგი, გაიარა ჰონთა კარი და რისხვად მოევლინა ჰონთა მეფეს, სძლია მათ და იქაც ბევრი დაარბია და დაატყვევა. მაგრამ მისი ლაშქარიც დაუძლურდა შიმშილისაგან და მეტად შემცირდა იმ გულზვავის ჯარი. იქიდან დაბრუნდა ალანთა კარით[20] და წავიდა თავის ქვეყანაში. კვლავ გააძლიერა ლაშქარი, მხედრობა და გაემართა ინდოსტანს. დაბრუნდა იქიდანაც ფრიად ძლევამოსილი მრავალი ალაფითა და სპილოთი თავის ადგილსამყოფელში, სამარყანდში.

როდესაც ცოტათი დამშვიდდა ქვეყანა და ხალხმა ოდნავ მოისვენა იმ ბოროტის რისხვის ფრჩხილისაგან, ქართველთა მეფე გიორგიმ დიდი გამარჯვება მოიპოვა... მივიდა ნახჭევნის გავარის ციხე ერნჯაკში და გამოიყვანა იქიდან აჰმად ხანის ძე, სულტანი ტაჰირი, რომელიც ალყაშემორტყმული იყო თამურ-ლანგის ჯარისაგან „ჟლე" (1386) წლიდან „ჟხც" (1399) წლამდე, „ჯგ" (13) წელი[21].

ამის გამო მხეცივით გაცოფდა ლანგ-თამური და გამოემართა კვლავ, მესამედ, ურიცხვი ჯარით, უფრო მეტით, ვიდრე პირველად და მეორედ.

მოვიდნენ და შეესივნენ ქართველთა ქვეყანას შემოდგომიდან ზაფხულამდე, არანაკლებ „ზ" (7) თვის [მანძილზე]. აიღეს ბევრი ციხე, მოკლეს [მათში] მყოფთაგან მრავალი, თითქმის ყველა მამა-

კაცი გაწყვიტეს, მათი ცოლები და შვილები კი, აურაცხელი, უთვალავი, ტყვედ წაასხეს. მათი მხილველნი სიბრალულით იწვოდნენ, არა მარტო ქრისტიანები, არამედ უცხოთესლნიც, ვინც კი ხედავდა ასეთ უცოდველ კრავთ სისხლმოწყურებულ და კაცსახა მხეცთა ხელთ, რომლებიც არც ქალებს ინდობდნენ, არც ბავშვები ებრალებოდათ, არც სნეულთ ზოგავდნენ, არც გაჭირვებას უყურებდნენ, არც ჭაღარას სცემდნენ პატივს; ჩვილი ბავშვებიც კი არ ეცოდებოდათ, არამედ უწყალოდ ქვეითად მიერეკებოდნენ ტიტვლებს, ფეხშიშველებსა და თავმოშვლეპილებს. ხოლო რომელთაც სიარული არ შეეძლოთ, ქვებით კლავდნენ და გზას აგრძელებდნენ. ასეთ ვაებას ვინც კი უცქერდა, მიმართავდნენ მთებსა და ბორცვებს: დაგვეცენით თავს და ჩაგვიტანეთ ჩვენო.*

აწ, ამ სასტიკ და საშინელ დროში დასრულდა ეს [წიგნი], ჩვენი წელთაღრიცხვის „პხთ“ (1400) წელს, ახთამარის ნაჰანგში უფალ დავითის მამამთავრობისას, ქაჯბერუნის გავარში, სუხარას მონასტერში, რომელსაც ამჟამად ხარაბასტს ეძახიან...

## 28

ადგილი: ქალაქი ხიზანი, დრო: 1400 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: საღმრთო წიგნი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 785, გვ. 630.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სასჯელის თანამდები, უცები და უგუნური მწერლის ჰოვანესის მიერ მოუსვენარ ცხოვრებასა და მრავალგზის მსხემობაში, შერჩეული, საიმედო დედნიდან, სომეხთა ნათესავის დიდი წელთაღრიცხვის „პხთ“-ს (1400), ჰიზანად წოდებულ გავარსა და ქალაქში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით...

როცა ამ წიგნსა ვწერდი მე,
მეფე არა გვყავდა ჩვენ,
თამურ-ლანგ სამარყანდელი
რისხვად მოევლინა სამყაროს.
გაიღო ალანთა კარი,
რომელიც დიდხანს იყო დახშული,
ავი და მრისხანე მოვიდა თამური,
ააფორიაქა ყველა.
გადაიარა საქართველო,

* შდრ. ლუკა 23:30.



იშოვა ბევრი ალაფი და ტყვე.
მთელი ქვეყანა ცახცახმა აიტანა
ვითარცა ტოტზე [მჯდომი] ბეღურა...

## 29

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1401 წ., გადამწერი: სარგისი, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 2, გვ. 4—5.

...სომხური წელთაღრიცხვის „პ“ (800) და ორმოცდაათ (1401) წელს დასრულდა ამ საღვთო მატიანის წერა, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი, სიუნიქის ნაჰანგში, ჩვენს მხარეში პარონ სმბატისა და მისი სისხლ-ხორცის პარონ ბურთელის მთავრობისას, [რომლებიც იყვნენ] ორბელიანთაგან, დიდი ბურთელის შვილის ივანეს შვილები, მოდგმით სომხები[22]; [წიგნი გადაწერილ იქნა] დიდ და სახელგანთქმულ მონასტერში, ანგელოზთა სამკვიდრო წმ. სავანეში, წმ. მოციქულის ევსტათეს ძმობაში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. განმანათლებლის, ღმრთის სისხლით შეფერადებულ წმ. ნიშთა და აქ შეკრებილ მრავალ სხვა წმინდანთა ნაწილების მფარველობით...

გასულ წელს ჩვენი მოზღვავებული ცოდვების გამო თავს დაგვატყდა ღვთის რისხვა, არეულობა და ქვეყნის წარმწყმედი ნგრევა, რამეთუ ურჯულო მბრძანებელი, ჯოჯოხეთის ძე, თამურ-ლანგად წოდებული, ხორაზმის ტომიდან, რომელმაც სომეხთა ქვეყანა სამგზის წარწყმიდა, ისევ მოვიდა მრავალრიცხოვანი, უთვალავი ლაშქრით; ბოროტ, შეჩვენებულ ქართველ მთავართა, წარჩინებულთა წინამძღვრობითა და ხელშეწყობით აიღო საქართველო, მთელი ქვეყანა ამოწყვიტა და ტყვედ წაასხა, „ჰრ“ (100.000) სულის დანაკარგი აღიწერა, ფილაქვის იატაკიანი ეკლესიები დააქცია[23]. არ ძალგვიძს უბედურებისა და ვაების სიტყვით მოთხრობა ანდა ქაღალდზე გადატანა...

## 30

ადგილი: ტაშქობრის ციხე, დრო: 1401 წ., გადამწერი: მარკოსი, სახელწოდება: აბბა იოანეს კიბე ღვთაებრივი ამაღლებისა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 16, გვ. 19.

...დასრულდა მეორე კლემაქსი, რომელიც არის წიგნი-კიბე, ცოდვილი პირის მარკოს მწერლის მიერ ტაშქობრის ციხეში, წმ.

სტეფანოსის ფეხთა წინაშე, ჰონთა ქვეყანაში, ხალხური ენით სურხათად და ყირიმად წოდებულში, დიდი, ადამის წელთაღრიცხვის ექვსი ათას რვაას ოცდაექვსს, ქრისტეს დაბადებიდან სომეხთა ათვლის ათას ოთხას სამს... სომხური წელთაღრიცხვის „პნ“-ს (1401), „ია“ (21) მაისს, მზის ლომის თანავარსკვლავედში ყოფნისას, სომხებზე კარაპეტის კათალიკოსობისას, ჩვენს ნაჰანგში, მთელს ჩრდილო მხარეებზე უფალ სტეფანოსის ეპისკოპოსობისას, უფალ ხაჩატურის მოძღვრობისას, უკეთურ დროში, ხელმოკლეობის ჟამს, როდესაც კაბიწი[24] პური „ლ“ (30) დრამა[25] გახდა.

ეს წიგნი-კიბე, რომელსაც კლემაქსი ჰქვია, ძველადვე ეთარგმნა ვისმე ანტიოქიაში, წმ. სიმეონის [მონასტერში], ბერძნული ენიდან, პირველი „ი“ (20) თავი და ვერ მოესწრო დასრულება, რადგანაც გარდაიცვალა, ხოლო სხვა ვინმემ ჩვენმა ძმათაგანმა, სახელად სიმეონმა ოცი თავის შემდეგ თარგმნა ქართული ენიდან თორმეტი თავი და „ქლე-ზ“ (135—6) კომენტარი[26]...

## 31

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1406 წ., გადამწერი: გრიგორ გორელი, სახელწოდება: გრიგორ ტათეველის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 61, გვ. 57—58.

...აწ, დაიწერა ეს წმიდა, საღვთო საუნჯე, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი გრიგორისა, მწვალებელთა სწავლების წინააღმდეგ შეუდრეკელი მებრძოლისა და გამოჩენილი მჭევრმეტყველისა, ევსტათე მოციქულის წმ. და სახელგანთქმულ მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. განმანათლებლისა და აქ თავმოყრილ სხვა მრავალ წმინდანთა მფარველობით, ზემოხსენებულ ნეტარ მოძღვართმოძღვრის გრიგორის ფეხთა წინაშე, ამ მიდამოში ღვთისმოსავი მთავრების სმბატისა და ბურთელის მთავრობისას, სომხური წელთაღრიცხვის „პნე“-ს (1406), უკეთურ, სულითა და ხორცით დაცემის ხანაში, როდესაც იყო სისხლის ღვრა და ტყვეობა ქრისტიანთა თუ უცხოთესლთა. [დაიწერა] ფრიად ცოდვილი და შეურაცხი მწერლის გრიგორ ბერის მიერ, რომელიც ვარ საქართველოდან, დაბა გორიდან, ჩემი სარგებლობისათვის და ჩემი მშობლების მოსახსენებლად.

აწ. პირქვე დამხობილი გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ ქადაგებას, წაიკითხოთ ან გადაიღოთ, თქვენს წმიდა, სიწმიდით გაცისკროვნებულ ლოცვებში ერთი „უფალო-შეიწყალეთი“ [მომიხსენეთ] მე, გრიგორ მწერალი და ამ [წიგნის] მომგებელი, [აგრეთვე] ჩემი სულიერი და ხორციელი მშობლები, მამის ძმა მკრტიჩ



მოწესე, მამაჩემი ლუსაბერი, მისი ძმა სარგისი, დედაჩემი თამთა-ხათუნი, რომელიც მეტად მწუხარე მიიცვალა ქრისტეს მიმართ, ჩემი ძმა მკრტიჩი, რომელიც ჩაღათაელებმა დაატყვევეს და მწარედ დამწუხრებული დაგვტოვა[27], ჩემი და დედა-ხათუნი, ყველა ჩემი სისხლით მახლობელი და ნათესავი. ხოლო ღმერთი, რომელიც უხვია წყალობისას, შეიწყალებს ყველას, მომხსენებელთ და მოხსენებულთ. სიმეონ მოძღვარს და მის მოწაფეს ჰუნანს, რომელთაც ჩვენ ზედედანი გვიწყალობეს, ქრისტე ცხორების წიგნში ჩაწერს და ზეციურ სასუფეველს მიმადლებს მათ და ჩვენც თავისი ღირშესანიშნავი მოსვლისას, ამინ იყოს.

## 32

ადგილი: ხიზანი, დრო: 1407 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 72, გვ. 66, 68—69.

...დაიწერა ეს თხზულება მრავალცოდვილი და უდები მწერლის, მღვდლის სახელის უღირს ჰოვანესის მიერ ქალაქ ხიზანში, წმ. ღვთისმშობლისა და მამაცი მხედართმთავრების, სარგისისა და გიორგის მფარველობით, სომხური წელთაღრიცხვის „პნზ“-ს (1407), უფალ დავით ალთამარელის მამამთავრობისას, ყარა იუსუფ თურქის ხანობისას...

ჯერ არს მოვუთხროთ საქმე ვაებისა,
ჩვენი დროების სიმუხთლისა,
რაც თავს დაგვატყდა ბოლო ხანებში,
როცა ეს წმიდა წიგნი დავწერეთ.
ბნელმა მოიცვა ხმელეთი,
ცუდად იქცევა ყარა იუსუფი,
იგია პარონი თურქესტანისა,
ამპარტავანი და უძლეველი ამა ქვეყნისა.
წელში გაწყვიტა ყოველნი,
ციხე მერდინიდან ქალაქ თავრიზამდე,
ასვა სამსალა და დაამწუხრა,
ქართველთა ქვეყანას მიაშურა,
გველისებური შხამით ავსებულმა,
და ამოწყვიტა ქრისტიანები.
იქიდან მრავალი წაასხა ტყვედ,
თხუთმეტი ათასი იყო მათი რიცხვი,

ხუთი ათასი მათგანი მოკლეს ნაირ-ნაირი ტანჯვა-წამებით[28]...

## 33

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1407 წ., გადამწერი: თუმა, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 74, გვ. 74.

...სომხური წელთაღრიცხვის „პწზ“ წელს (1407) სიუნიქის ნაჰანგში დასრულდა წერა ამ საღვთო მატიანისა, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი, ჩვენს ქვეყანაში ორბელიანთა, მოდგმით სომხების, დიდი ბურთელის ძის, ივანეს შვილების პარონ სმბატისა და მისი სისხლ-ხორცის პარონ ბურთელის მთავრობისას...

## 34

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1407 წ., გადამწერი: კარაპეტი, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 83, გვ. 84—85.

დასრულდა ეს კითხვა-მიგებათა წიგნი მოძღვართმოძღვრისა, სომეხთა დიდი მჭევრმეტყველისა, სახელგანთქმული გრიგორისა... მრავალცოდვილი და უხმარი, ბერობის სახელის უღირს კარაპეტის მიერ, ღმერთის ფეხდანადგამ და ზეციურს მიმსგავსებულ დედაქალაქ იერუსალიმში, წმ. გოლგოთასა და საღვთო წმ. საფლავის მფარველობით... ვინც ისარგებლოთ ამ [წიგნით] ან გადაიღოთ, მომიხსენეთ ცოდვებით დამძიმებული და გონებაარეული კარაპეტ ბერი, რომელიც ვარ საქართველოდან[29], აგრეთვე ჩემი მშობლები, მამაჩემი სტეფანოს მღვდელი, დედაჩემი ყირმიზ-ხათუნი...

## 35

დრო: 1411 წ., ავტორი: მათეოს მოძღვარი, სახელწოდება: „საქმენი მოციქულთანის“ განმარტება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 121ბ, გვ. 119—120.

[წერის შევუდექი] სომეხთა ნათესავის დაკნინებისას, უკეთურ ხანაში, დიდთა და პატარათა დამზრალი სულის უდროოდ წარწყმედისას, სამღვდელოთა დასის დაცემისას, სატანის კბილთა ღრჭენისას, „პკ“ (1411) წელს, თორგომიანთა ნათესავის შევიწროების ჟამს; იგი ბოლო ხანს შეეჩეხა დანიელის [წიგნისეულ] მხეცს,



რომელიც ჭამდა და გლეჯდა თავისიანებსა და სხვებს, არ არჩევდა წინამძღოლსა და ქვეშევრდომს, არამედ თანაბრად სპობდა [მათ], ავკაცობა გამრავლდა. მან მოგვაგონა თამურად სახელდებული კოჭლის წინანდელი ბოროტებანი და ისეთივე საფრთხეში აღმოვჩნდით. შემდგომ შემუსრა ვატნიარის ველი, შეიპყრო მისი უფალი და მოკლა ქართველთა მეფე კოსტანტინე, მრავალი ტყვე წაასხა. ამ უკეთურ დროში მე უნარჩევესმა და ცოდვებით დამძიმებულმა მათეოსმა... იმ წელიწადს, როდესაც გარდაიცვალა ჩემი დიდი მოძღვარი გრიგორი... ქრისტე ღმერთის წყალობით დავიწყე [წერა] და მისივე შეწევნით დავასრულე[30]...

## 36

ადგილი: უფლისციხე, დრო: 1412 წ., გადამწერი: მელქისედეკი, სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 135, გვ. 133.

დიდება... ვინც შემაძლებინა ცუდად მხედველ და უხმარ მწერალს მელქისედეკ ევსტათეს დამესრულებინა ეს საგალობელი...

ფრიად მოწადინებულმა ტერუნაკან ბერმა დიდი გაჭირვებით შეიძინა ეს იადგარი ალალ-მართალი მონაგებით, მისი სარგებლობისათვის, მის, მისი მშობლების, ძმებისა და ყველა სისხლით ახლობელთა მოსახსენებლად, მეტადრე სომხეთის მომავალ თაობათაგან მოსახსენებლად, „პკა“ (1412) წელს, უფალ ჰაკობის მამამთავრობისას.

დასრულდა ამ [წიგნის] წერა ქართველთა ქვეყანაში, კოსტანტილის მეფობისას[31], დაბა-ქალაქ უფლისციხეში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, ამ მიდამოში პარონ სმბატისა და მისი ვაჟის პარონ ბეშქენის მთავრობისას, რომლებიც ჟამთა სიავის გამო დევნილ იქნენ თავიანთი მამულიდან[32], მიენდვნენ მხოლოდ ქრისტე ღმერთის მოწყალებას.

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], გადაიღოთ ან წაიკითხოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ მისი მომგებელი, სათნოდ აღზრდილი ხუცესი ტერუნაკანი.

პირქვე დამხობილი გევედრებით ამ აღთქმის მხილველთ მოიხსენოთ ჩემი შესანიშნავი მასწავლებელი მათეოს მოძღვარი, რომელმაც აღგვზარდა ჩვენ და გვასწავლა წერის ხელოვნება. მასთან ერთად [მომიხსენეთ] მეც, ამ [წიგნის] უხმარი მწერალი მელქ[ისედეკი], რომელიც მწარე მსხემობაში ვწერდი[33] და დავასრულე ჩვენი უფლის იესო ქრისტეს წყალობით, დიდება მას.

## 37

ა დ გ ი ლ ი: ოშაკანი, დ რ ო: 1414 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: სარგის თმოქეცი (თმოგველი), ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: ჟამისწირვა, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 163, გვ. 162—163.

...დასრულდა ეს ღმრთივ-სულიერი წიგნი დაბა ოშაკანში სომხური წელთაღრიცხვის „ჰკგ"-ს (1414)....

ქრისტეს მიმართ მოიხსენეთ უხმარი მწერალი სარგის თმოქეცი, რომელიც ძალიან გაისარჯა.

## 38

ა დ გ ი ლ ი: კაფოსის მონასტერი, დ რ ო: 1416 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გრიგორი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: გრიგორ ტათევაცის ქადაგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 199, გვ. 186—187.

...დაიწერა ეს [წიგნი] იაფეტური ტომის, სომეხთა წელთაღრიცხვის 8×100-ს დამატებული „კ" და „ე" (65) წელს (1416), სასტიკ, უკეთურ დროში, წარმავალი [ცხოვრების] დასასრულს. ჩვენს მიმართაც სრულდება საღვთო სიტყვა, რომ იმ დღეს აღდგება ნათესავი ნათესავსა ზედა და იქნება ჟამიანობა და უდროოდ სიკვდილიანობა,* რომელთაგან ერთის თვითმხილველი ვიყავით, მეორე მოვისმინეთ. რამეთუ ჩვენთან, ექელიაცის გავარში სასტიკი სიკვდილიანობაა; ამ უბედურების კალმით აღწერას ვინ შეძლებს. აგრეთვე ბოროტებით აღსავსე, ყარა იუსუფად სახელდებული ურჯულო მძლავრი წავიდა და მიაშურა ქართველთა ქვეყანას, აიღო ქალაქი ახალციხე, მამაკაცები პირწმინდად გაჟლიტა, ქალები და ბავშვები ტყვედ წაასხა[34]. მრავალ სხვა მსგავსსაც ვხედავთ ახლანდელ დროში...

## 39

ა დ გ ი ლ ი: განძასაროს მონასტერი, დ რ ო: 1417 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მათეოს მონაზონი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: წმინდანთა ხოტბა და კრებული. ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კოსტანტინეს შესახებ, ენიმკის მოამბე, V—VI, 1940, გვ. 48—53. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 211, გვ. 194—197.

### ა (XVII ს-ის პირი)

...[წიგნი დაიწერა] ალვანთა ქვეყანაში, სომეხთა წელთაღრიცხვის „ჰკზ" წელს (1417), რომელ წელსაც შესრულდა მთავარის

* შდრ. მარკოსი 13:8.



სრბა მისი ნაწილების რიცხვისამებრ, რომელიც ჩვენს წინაპრებს დაუწერიათ, ამ წელიწადს იყო სასტიკი გვალვა, გახმა ყოველი მცენარე და დაშრა წყლები, ალვანთა კათალიკოსის უფალ კარაპეტის მამამთავრობისას, როდესაც ქრისტიანებს მთავარი არ ჰყავდათ; რამეთუ ის, რომელიც დარჩენილიყო ბურთელიანთა სახლის ნაშიერი, სახელად სმბატი, გაიქცა საქართველოში და იქ, უცხოობაში გარდაიცვალა. დარჩენილი მისი „ბ" (2) ვაჟი მოვიდა თავის მამულში, თუმცა თავიანთი სამთავროს უფალნი [კი] არ არიან, არამედ ურჯულოთა ხელთ [ჩავარდნენ]. ხოლო ხაჩენს იყო ვინმე ღვთისმსახური, სახელად ზაზა, ის სააქაოდან გარდაიცვალა; მისი გვარიდან დარჩენილები, ჯალალი თავისი შვილებით, ზაზას ვაჟები, არღუთი და ჯალალდავლე, მისი ძმები, ელეგუმი და ელეგანი ურჯულოთა ხელქვეშ არიან. ასე ჩამომცრობილია სომეხთა სახლის მთავრობა.

სასტიკი დრო დადგა, გამეფდა ვინმე თურქმენი სახელად [ი]უსუფი, რათა ღვთის ნებართვით იყოს მამხილებელი, იმის მიხედვით, რომ ბოროტნი ბოროტად წარწყმდეს*, რამეთუ მეოთხე მხეცის**, კოჭლად წოდებული თემურის აღხოცვისას, მძლავრი [ი]უსუფი სამჯერ შეებრძოლა მის შვილებს, მოკლა ისინი; ხოლო დანარჩენები ლტოლვილნი წავიდნენ თავიანთ ქვეყანაში.

კანონიერი ხანი, სახელად აჰმადი, თავისი ნებით მოვიდა ბაბილონიდან ქალაქ თავრიზში, მის წინააღმდეგაც აღსდგა [ი]უსუფი, მოკლა იგი[35], გადარჩა მხოლოდ შირვანის ამირა, რომლის ამბოხების [გამო] სამჯერ თავს დაესხა მას [ი]უსუფი; ბოლო მოსვლისას დაატყვევა იგი და მრავალი მისიანი; მოკლა ქართველთა საბრალო მეფე კოსტანტინე, რომელიც შირვანის მთავრის მისაშველებლად მისულიყო. იავარყო [მან] ქვეყანა და წავიდა. მნიშვნელოვან ქვეყნებს ამდენი უბედურება დაატეხა თავს [ი]უსუფმა და პატარების შესახებ რაღა ვთქვა?...

### ბ

...მოთქმის ჟამმა მოაწია,
გულისტკივილს ვერ დავფარავ,
რადგან ამ წიგნის გადაწერამდე,
წინა ხანებში, სამი წლით ადრე,

* შდრ. მათე 21 : 41.
** შდრ. წიგნი დანიელისა 7 : 7, 19: 23.

წარწყმიდეს მეფე საქართველოსი,
თურქმენის ბოროტი ნათესავის,
[ი]უსუფად სახელდებული,
სატანის მიერ დატყვევებული კოსტანტინე[36].
მოიცვა დიდმა მწუხარებამ
გონებაცა და არსება ჩვენი,
რადგანაც დიდსა ნათესავს ჩვენსას
ჰყავდა ის თავის მეფის მაგივრად;
დავკარგეთ იგი, მგელნი, ფრინველნი
შეექცეოდნენ მას ცუდ ადგილას[37].
ამ დიდ ვაების წინამორბედი
ჩვენი მონასტრის დარბევა იყო;
ბოროტთაგანი ვინმე ფირუმარი
ურჯულოთ ლაშქრის მხედართმთავარი
თავსა დაესხა ვატნიანის ველს.
ჯერ კი სავანე ჩვენი გაძარცვა,
მერმე სასწრაფოდ გაეშურა და
საბრალობელი ველი გათელა,
ერთი ნაწილი გაანადგურა[38].
მაშინ იმ ველის მთავარმა
წამოიყვანა შირვანის ჯარი,
აქეთა მხარეს გადმოვიდა მდინარე მტკვრის,
პირველად ჩვენი მონასტერი გათელა ფეხით,
მერმე კი მის ზემოთ მდებარე მთა,
ზეგარდმო წყალობის [იმედით] ვცოცხლობთ,
თვალცრემლიანნი, უპოვარნი და უვარგისნი.

## 40

ადგილი: სოფელი ოთა, დრო: 1418 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 242, გვ. 222.

[წიგნი დაიწერა] სომეხთა წელთაღრიცხვის „პკზ“ (1418) წელს, ქართველთა გავარში, სოფელში, რომელსაც ჰქვია ოთა, უფალ ნერსესისა და უფალ იაკობოსის მამამთავრობისას, წმ. ღვთისმშობლის შეწევნით... მოიხსენეთ ჩემი მასწავლებელი უფალი ჰოვანესი, რომელსაც მეტსახელად ოსკეფორი ჰქვია, მასთან ერთად საბრალო მჯღაბნელი მკრტიჩიც[39]...



## 41

ადგილი: ჰერმონის მონასტერი, დრო: 1419 წ., გადამწერი: გრიგორ ახალცხეცი (ახალციხელი), სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 739, გვ. 656—659.

...დაიწერა ეს წიგნი ფრიად ცოდვილი და უმეცარი მწერლის, ბერის სახელის უღირსი და საქმეში უნდო გრიგორის მიერ, სომეხთა წელთაღრიცხვის რვაას სამოცდარვა (1419) წელს, თურქმენი პარონის [ი]უსუფის მიერ ქვეყნის ფლობისა და უფალ პოღოსის კათალიკოსობისას. ამ წელიწადს ერთი კათალიკოსი, სახელად გრიგორი, მეტსახელად ხანძოღი, განდევნეს ტახტიდან და უფალი პოღოსი, იერუსალიმის ეპისკოპოსი აიძულეს და დაადგინეს კათალიკოსად. მოიტანეს წმ. მირონი და მისი კურთხევის წიგნი აღმოსავლეთში, სომეხთა ქვეყანაში. ყველანი, მოძღვართმოძღვარნი, მოძღვარნი, ეპისკოპოსნი, მღვდელნი, მთავარნი და ყოველი ერი ხარობდა ხანძოღის დამხობისა და ტახტზე უფალ პოღოსის დაჯდომის, განმტკიცების გამო. ილხენდა სომეხთა ყოველი ნათესავი, რამეთუ იყო [პოღოსი] ყოვლად შემკული მსოფლმხედველობითა და საქმიანობით, სულიერი და ხორციელი სიკეთით. [წიგნი დაიწერა] ქართველებზე ალექსანდრეს, ბაგრატ მეფის ძის, [ი]უსუფ პარონისაგან მოკლული, კოსტანტიანოსის შვილის მეფობისას, აღბუღას ძის ივანეს ათაბაგობისას[40].

დაიწერა ეს წიგნი, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი, ეღეგეაცის გავარში, ჰერმონის მონასტერში, წმ. განმანათლებლის გრიგორის, წმ. იაკობის ამ წმ. ნიშის, წმ. მოძღვართა საფლავების, აქ განსვენებულ მათ წმ. ნაწილთა და აქვე შეკრებილ სხვა მრავალრიცხოვან წმინდანთა მფარველობით, ამ მწ. კრებულსა და გავარში პარონ ტარსაიჭის მამამთავრობისას, [რომელიც არის] შვილი გუგუნისა, ბურთელის ძის ინანიკის ძისა. [მან] ამ წელიწადს დიდი შევიწროება, მწუხარება და სიღატაკე იწვნია, რამეთუ ვინც მთელ გავარს განაგებდა, აწ არც ერთი აგარაკის ან სოფლის მბრძანებლობა არ ძალუძს, რადგან წაართვეს, მიიტაცეს მისგან ყოველი სოფელი და ქალაქი, მონასტერი და უდაბნო; ის, ლტოლვილი, იმალება გამოქვაბულებსა და ტყეებში, ვიდრე მოხედავს უფალი ღმერთი და დაუბრუნებს ადრინდელ დიდებასა და მთავრობას. [წიგნი დაიწერა] ამ ნაჰანგში პარონ სმბატის ძისა და პარონ ბეშქენის ძმის, უფალ სტეფანოსის, მეტსახელად ივანეს მამამთავრობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა დღეგრძელ ყოს თავის სისხლ-

ხორცთან ერთად, ამ წმ. კრებულში სახელოვანი მოძღვართმოძღვრის ჰოვჰანნეს წინამძღვრობისას, რომელიც ამ დროში ბრწყინავდა ვითარცა მზე ვარსკვლავთა შორის, ემსგავსა სეხნიებს იოანე ნათლისმცემელსა და იოანე ზებედეს ძეს... დაიცვას იგი უფალმა ღმერთმა დიდი დიდებით, მისი მოსაწონი დიდებული ცხოვრებით, ხოლო იმ ქვეყანად წმ. მოძღვართა და სეხნიათა მოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს მშობლებსა და ყველა სისხლით ახლობელთან ერთად.

აწ, დაიწერა ეს [წიგნი] თავად ჩემი, ჩემი სულიერი მამისა და მოძღვრის მარუგე მოწესის, სულიერი და ხორციელი მშობლების მოსახსენებლად.

გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], წაიკითხოთ ან გადაიღოთ, თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ მარგარე მოწესე, რამეთუ ჩვენი ფრიად კეთილისმყოფელია, ჩემი პირველი მასწავლებელი ხუცესი მკრტიჩი, აგრეთვე ვარდანი და კარაპეტ ხუცესი, რადგან საბრალოთ მომხსენებელი არა ჰყავთ; „ღმერთო-შეიწყალეთი“ მოიხსენეთ მამაჩემი სარგისი და დედაჩემი ხერხათუნი, თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ აგრეთვე ჩემი ცოცხალი ძმებიც, ასტვაწატური და ავეტისი...

კვლავ პირქვედამხობილი გევედრებით და ვეამბორები თქვენს წმ. ნაფეხურებს, ჰოი ამ წიგნის მკითხველნო და მნახველნო, მოიხსენეთ ზემოაღნიშნული ყველა ჩვენი მშობელი (!); მეც, უხმარი და უცები მწერალი მომიხსენეთ ერთი „ღმერთო-შეიწყალეთი“, ითხოვეთ ცოდვათა მიტევება და ბრალს ნუ დამდებთ, რამეთუ მთელი სამი წელი კალამი ხელთ არ ამიღია, სატანამ მე შურდულში ჩამდო და ქვეყნიდან ქვეყანაში გადამისროლა; მერმე შემეწია ღმერთი და სამი წლის შემდეგ ადრინდელი სიმშვიდე დამიბრუნა. როდესაც მოვედი ამ მონასტერში, „ბ“ (2) წლით ადრე კალიამ მოსავალი შეჭამა და დიდი სიმწარე იწვნია აღმოსავლეთის ქვეყანამ, რამეთუ ზედიზედ სამ წელიწადს მოსავალი განადგურდა და აოხრდა ქვეყანა. ვიდრე ნახევარს დავწერდი, საძმო ოჯახი და სატრაპეზო არსებობდა, შემდგომ მონასტრის მნე წავიდა და სატრაპეზო გაჩანაგდა, ძმობაში განხეთქილება ჩამოვარდა, კიცხვა და დრტვინვა გახშირდა, ყველა დამოუკიდებელ მარტოდმყოფად იქცა. ყველას ჰქონდა სენაკი და მე არა, ყველას ჰქონდა პური, ხოლო მე არა, მონასტრის პური ერთმანეთში გაინაწილეს და მე არ მომცეს, ეგ მსხემიაო, მას წილს ნუ მისცემთო; ყველას ჰყავდა მორჩილი, მსახური, ხოლო მე არა, ყველას ჰყავდა ახლობელი, რომელთაც მათ-



თვის პური და წვნიანი მოჰქონდათ, ხოლო ჩემთვის არა, ყველანი შედიოდნენ წინამძღვრის სენაკში, ჭამდნენ და სვამდნენ, ხოლო მე არა, წინამძღვარმა ყოველი კაცის შიმშილისა უწყოდა, ჩემი კი არა, ძმობის ყოველი წევრი სათითაოდ სენაკში შეჰყავდა და აჭმევდა, ხოლო მე არა, ყოველი კაცის ჭირსა და ლხინს კითხულობდა და ჩემსას არა, ყველას ანუგეშებდა და მე არა, მე კი მისი სიწმინდისათვის ვიჯექ და ვწერდი უსასყიდლოდ, მშიერ-მწყურვალი... წინამძღვრის უფროსი მოწაფე შემომეზიარა, მივიდა წინამძღვართან [და უთხრა], რომ ახალცხეცის დედანს აძლევ და მე არა? ძმათა შეწევნა ასეთი იყო და ჩემი ხორციელი განცხრომა ამ წიგნის წერისას ამ ზომისა. [წინამძღვარმა მოწაფეებს წიგნები დაურიგა „ბ“ (2) და „გ“ (3), ხოლო მე არც ერთი. ღვთის გულისათვის, ვინც მსხემად არ წასულა, დაე ნურც წავა. სატანისაგან სულის მოწყვლის თქმა ენით არ ძალმიძს. ჩემს წასასვლელად გზა ხსნილი იყო და ჩემი გონებაც ვერ ისვენებდა. მთელი ეს მწუხარება გადმოვშალე წიგნის წერისას, ადამიანმა კი არ იცოდა]*. ერთმა სხვა უფროსმა მოწაფემ პატარა ბერი სცემა, გრიგორს ქაღალდი რატომ გაულესეო[42], რატომ გარეთ არ გააგდეო. შემდგომ შემოქმედმა ღმერთმა, რომელიც ადამიანს გაჭირვებიდან იხსნის, შიმშილს მოუკლავს და აჭმევს, მოავლინა ერთი კეთილი კაცი, რომელიც გახდა ჩემი მამა და მისი თანამეცხედრე დედაჩემი; ვიდრე ამ წიგნს დავასრულებდი, ბავშვის ზურგით მუდამ პურს მიგზავნიდნენ მე, უფალმა ღმერთმა მისცეს მათ პური, რომელიც ჭამონ და არ მოშივდეთ, [ხოლო] ჯამალადინ მორჩილს ღრმა მოხუცებულობამდე მიაწევინოს. მე საბრალომ და ეულმა კი, რომელსაც სურა წყლის მომტანიც არ გამაჩნდა, მაგრამ შემწედ ღმერთი მყავდა, ღვთის ნებით დავიწყე და მისივე ძლიერებით დავასრულე [წიგნის წერა] „ჰდ“ (74) დღეში...

**42**

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1420 წ., გადამწერი: მარტიროსი, სახელწოდება: სახარება. **„Էջմիածին“, 1951 թ., Նոյեմբեր—Դեկտեմբեր,** გვ. 88, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 265, გვ. 240.

...აწ, დაიწერა ეს [წიგნი] იუსოვ მძლავრის დროს, ქართველებზე ალექსანდრეს მეფობისას[43], გუგარელთა ნაჰანგში, ძორქის

* ფრჩხილებში მოთავსებული ნაწყვეტი მიწერილია მინდორზე.

გავარში, სახელგანთქმულ და ცის მობაძავ წმ. სანაინის კრებულში...

[წიგნი დაიწერა] [ი]აფეტური დიდი წელთაღრიცხვის „პკთ“ (1420) წელს, მზის თევზის თანავარსკვლავედში ყოფნისას, ნაკიან წელიწადში.

## 43

დ რ ო: 1422 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 300, გვ. 272—276, 278—280, 283, 286—288.

ჩვენი დროის ვაებათა მოხსენება, რომელიც წარმოთქვა გრიგორ მოძღვარმა, მეტსახელად წერენცმა, ხლათეციმ.

სომხური ათვლის რვაას
და ხუთჯერ შვიდს (1386),
პირველ იანვარს, გამოჩნდა თუ არა,
დაბნელდა ნათელი მზის...
ბარბაროს ტომის დედაქალაქიდან
დიდი სასჯელი დაგვატყდა თავს.
თოლთამიშ ხანმა, ჰონების მეფემ
ლაშქარი გაგზავნა სპარსეთს,
მოვიდა იგი რბევით და ძარცვით
და მოაღწია სომხეთს,
იანვრის ხუთსა შევიდნენ თავრიზს,
ნახჭევანს ოცდაცხრა იანვარს,
იქედან გასწიეს მუღანს,
[შემდეგ კი] დაბრუნდნენ უკან...
სხვა მეხიც დაგვეცა ჩვენ
უფრო სასტიკი, ვიდრე პირველი,
მწუხარე ვიყავით ჯერ ისევ,
ამბავი გავიგეთ მეტად საშინელი,
რამეთუ დაიძრა ხორაზმის სახლი,
თათართა მთელი ნათესავი,
მცხოვრებნი სამარყანდისა...
აირარატის გავარის გავლით
მივიდნენ ალვანთა ქვეყანას,
[მერმე] ტფილისად სახელდებული
სამეფო ქალაქი აიღეს,
ქართველთა მეფესა ბაგრატს



უარი ათქმევინეს რჯულზე.
იქედან დაბრუნდნენ უკან,
გამოიზამთრეს მუღანს,
როდესაც დადგა გაზაფხული
დიდსა სიუნიქს გასწიეს კვლავ
დაიმორჩილეს ციხე ოროტანი
კარამდე ილაშქრეს მათ...
ბოროტი ლაშქრის მეთაური
სახელად იყო ლანგ-თამური.
რვაას ოცდათექვსმეტ წელს (1387)
მოხდა ამბავი ეს;
მრავალი მხეცობა ჩაიდინეს,
სიმაგრეები დაარბიეს
ერთი მათგანი იყო ბიჯნი...
აიღეს ციხე კაპუტიცი,
ოთხასი სული მოკლეს იქ,
ერევნის დიდსა დაბასა
ხუთასი კაცი გაჟლიტეს...
საქმენი საგმირონი უნდა ვახსენო,
დიდი სიმამაცე ქართველთა მეფის,
მან მოიპოვა დიადი გამარჯვება,
ჩაღათაელთა ჯარი აოტა,
გარემოეცვა რომელსაც ერნჯაკი
აუღებელი ციხესიმაგრე.
გამოიყვანა იქედან ტაჰირი,
ხანის ძე, ერნჯაკის სულთანი,
წაიყვანა და გააძლიერა
ასე გაუგზავნა აჰმად ხანს.
მოსვლისთანავე ბოროტი შვილი
აჯანყდა ხანის წინააღმდეგ...
ლანგ-თამურს როცა შეატყობინეს,
ქართველთა მეფემ რაც ჩაიდინა,
კვლავ გაამზადა გაცოფებულმა
ბრძოლებისათვის მისი მხედრობა.
დაიძრა ბეგი თამური
მეტი სიმრავლით, ვიდრე პირველად,
სიმაგრეებში შევიდა ქართლის
ყველანი აქცია ტყვეებად...

ქრისტიანების ცოდვათა გამო,
[ი]უსუფ ხანი სალვთო ომით
ქართველთა ქალაქს, ახალციხეს დაესხა თავს,
დაარბია და დაატყვევა ის.
ესე ამბავი მოხდა
რვაას სამოცდახუთ წელს (1416)...
[ი]უსუფ ბეგის შვილები
დაეპატრონნენ ტახტს,
თუმცალა ველარ მორიგდნენ
და დაერივნენ ერთმანეთს.
ყველაზე უფრო შეჩვენებულმა,
მირ [ი]უსუფის უმცროსმა ვაჟმა
ნავსაყუდელმა ბოროტების, სპანდიარმა,
ლირბმა, სულელმა და არამზადამ,
კეთილნაშენი ბევრი გავარი
დააზიანა და ააოხრა.
დაანგრია მან არჭეში, არწკე,
ბასიანი და ავნიკი,
არზრუმი, კარნუ ქალაქი
ყველაზე უფრო მეტად...

[ლანგ-თამურის ლაშქრობათა და შემოსევათა ისტორია, გრიგორ ხლათეცისა].

...დაიძრა ქართველთა მეფე,
დიდძალი, მრისხანე ლაშქრით,
შიადგა ერნჯაკის ციხეს,
გამოიყვანა აჰმად ხანის ძე,
ჩაღათაელთა აოტა ჯარი,
გააძლიერა მეციხოვნენი.
ეს რომ თამურ ბეგს შეატყობინეს
ქვლავაც დაიძრა განრისხებული,
დაბრუნდა ქალაქ სამარყანდიდან
თავზარდამცემი, სასტიკი ჯარით,
ვეებერთელა ბევრი სპილოთი
და სხვა მზაკვრული მანქანებით.
მოვიდა შემოდგომის ხანს
სომეხთა ათვლის რვაას ორმოცდარვას (1399)



და ზაფხულამდე აღარ წასულა.
აწიოკებდა, სპობდა ქართველებს
მთელი შვიდი თვის მანძილზე;
მოკლულთა რიცხვმა ასი ათასს გადაამეტა
და უფრო მეტი იყო ტყვეები,
ველარ მოხერხდა მათი დათვლაც კი,
არაფერს ვამბობ ცხენთა მიერ გათელილებსა
და კლდეებიდან გადაყრილებზე...

## 44

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1422 წ., გადამწერი: თუმა, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის მარგალიტი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 303, გვ. 292.

დაიწერა [ევ]სტათეს მონასტერში, ჩვენი უშიში მოძღვართ-მოძღვრის, მხითარის ფეხთა წინაშე, სისაკანის ქვეყანაში პარონ სმბატის ძის უფალ სტეფანოსის წინამძღვრობისას, რომელიც წლეულს წავიდა საქართველოში, დედამისთან და მიიცვალა ქრისტეს მიმართ... მისი ძმის პარონ ბეშქენის მთავრობისას[44]... სომხური ათვლის „პჰა"-ს (1422), თუმას მიერ.

## 45

ადგილი: კაფა, დრო: 1423 წ., გადამწერი: ქრისტოსატური, სახელწოდება: იადგარი (ჰიშატაკარანი შემონახულია რუსული თარგმანით). К. Кучук-Иоаннесов, Древние армянские рукописи из Крыма (оттиск из № 47 «Известии» Таврической Ученой Архивной Комиссии), XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 329, გვ. 312—313.

მე, მდაბალ მონას ჩვენი ჭეშმარიტი უფლის იესო ქრისტეს მონათაგან, უფალ სტეფანოსს, სიტყვიერების მსახურს, სიტყვათ-შემოქმედთა შორის უკანასკნელს, რომელიც ქართველთა გავარიდან ვარ, შობილი ახალციხეში, უხმარ მწერალსა და გზააბნეულ მწყემსს, დიდი ხანია მეწადა ხილვა ჰონთა ქვეყნისა, მის მონასტერთა, მოწესეთა და ერისგანთა. და აწ, მოვედი ღვთივდაცულ ქალაქ კაფაში და შევხვდი დიდად გონიერ არქიეპისკოპოს უფალ მათეოსს, დიდი მჭევრმეტყველის გრიგორის მოწაფეს. მისი შეწევნით ვპოვე ღირსი ბერი ქრისტოსატური, გადამწერი, შემამკობელი და მკაზმავი, მივეცი მას ჩემი მონაგები, მოვიწადინე [რა] საგალო-

ბელთა ეს თხზულება ჩემი სარგებლობისათვის და ჩემს წინაპართა მოსახსენებლად.

დაიწერა [ეს წიგნი] ჰონთა ქვეყანაში, რომელსაც ეძახიან ყირიმს, სახელგანთქმულ და დიდებულ ქალაქ კაფაში, წმ. ანას და მრავალ სხვა წმინდანთა მფარველობით, უფალ პოღოსის კათალიკოსობისას, სომეხთა წელთაღრიცხვის „ჰჰბ“-ს (1423).

მე, საუფლო განძის გამფლანგველი და ტალანტთა დამმარხველი უფალი სტეფანოსი პირქვედამხობილი გევედრებით წმ. ეკლესიის მსახურთა უმწიკვლო დასს, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], იხილოთ და ისარგებლოთ მისგან, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს წმინდა, ანკარა ლოცვებში მოიხსენეთ მისი მომგებელი უფალი სტეფანოსი, აგრეთვე ჩემი ღვაწლმოსილი, ბრძენი და სახელოვანი მასწავლებელი, განსვენებული მოძღვარი ჰაკობი, არქიეპისკოპოსი უფალი ნერსესი, სახელგანთქმული ჰაღბატის მონასტრის მამასახლისი უფალი ჰაკობი, ჩვენი აღმზრდელი ვარდან ბერი, ჩემი კეთილისმყოფლის, პარონ ქურდამირის ძის პარონ ჰოვანისის თანამეცხედრე და მამა, ჩემი ხორციელი მშობლები ალა კირაკოსი და კულ-მელიქ ხათუნი, ალა მურადი და შაჰ-ხუთლუ*, მამამაჩემი პარონი მარტიროსი და დედაჩემი შნავორი, შუამდინარეთში მოწამებრივი სიკვდილის გვირგვინით შემკული ჩემი ძმა, პარონი ჰოვანისი, მამის ძმა პარონი ჰაკობი, ჩემი რძალი ნუკზარ-ხათუნი, სიძე პარონი ღაზარი, და დესპინა-ხათუნი, დედის ძმა პარონი გრიგორი და ყველა ჩემი სისხლით ახლობელი და ნათესავი, ცოცხალი და მიცვალებული, რომლებიც იხსნას ქრისტე ღმერთმა თავის მეორედ მოსვლისას, ამინ.

[მოგვიხსენეთ] აგრეთვე... უღირსი მწერალი, შემამკობელი და მკაზმავი ქრისტოსატური და ჩემი მშობლები...

## 46

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1424 წ., გადამწერი: ჰოჰანესი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები I, № 332, გვ. 315—316.

...ხუცესი მათეოსი, არარატის გავარიდან, აღზრდილი მაღლოდან გადმომყურე, გამორჩეულ და სახელგანთქმულ ჰაიოც-თარის წმ. მონასტერში, დიდად მოწადინებული იყო ამ ღმრთივ-სულიერ აღთქმას, სახარებას...

* ეტყობა, იგულისხმებიან სტეფანოსის ბებიები და ბაბუები.



დასრულდა ამ [წიგნის] წერა სომხური წელთაღრიცხვის „ჰჰგ“ (1424) წ., იმ წელიწადს, როდესაც იყო სასტიკი ჟამიანობა[45] ცოდვათა ჩვენთა სასჯელად, საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, თურქმენ სქანდარის მიერ სომეხთა სახლის მძლავრობით პყრობისას, ჩვენზე ქრისტე ღმერთის მეუფებისას, უფალ პოღოსის მამამთავრობისას, ღვთივდაცულ ლორეს გავარში, ცის მობაძავ, დიად, სახელგანთქმულ, სანაინად წოდებულ მონასტერში...
[მოიხსენეთ] ერისთავთა მთავარი პარონი ჩალაბი[46]...

## 47

ადგილი: თმოგვი, დრო: 1426 წ., გადამწერი: ანისის ეპისკოპოსი ჰოვანესი, სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 374, გვ. 354—355.

[დაიწერა] „ჰჰე“ (1426) წელს, მაღხასსა და აუღებელ ციხე თმოქში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, სასჯელის თანამდები მწერლის, ანის ეპისკოპოსის უფალ ჰოვანისის მიერ, წრფელი და უმწიკვლო მოწესის... უფალ ასტვაწატურის მოწადინებით, დიდი და მამაცი მდივნის, სისის მწიგნობრის გრიგორის, მეტსახელად ყრუს, კარგი, რჩეული დედნიდან.

## 48

ადგილი: კოღუცის მონასტერი, დრო: 1428 წ., გადამწერი: კარაპეტი, სახელწოდება: მრავალთავი-სადღესასწაულო. **Ցուցակ հայերէն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վիեննա, կազմեց Յ. Տաշեան, Վիեննա, 1895**, გვ. 583, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 403, გვ. 380—381.

დიდება... რომელმაც მოგვცა შეძლება დაგვესრულებინა ეს ოქროვანი სადღესასწაულო ღვთის სამკვიდრო მონასტერში, რომელსაც კოღუც ვანქი ჰქვია, წმ. გრიგორ განმანათლებლისა და ქრისტეს წმ. ნიშთა მფარველობით, დიდი მოძღვართმოძღვრის... ჰაკობის წინამძღვრობისას, მართალი და ღვთისმოყვარე ტანუტერის პარონ მკრტიჩის მოწადინებით, რომელმაც დიდად მონდომებულმა... დაგვაწერინა ეს [წიგნი] თავისი თავის, მისი მშობლების სალათელისა და ქალბატონ მელექის, ცოცხალი ძმის სტეფანოსის, ქრისტეს მიმართ მიცვალებულ ძმათა საჰაკისა და გეორგ დიაკვნის, ცოლის, ნუნუფარ-ხათუნის, შვილის, ჰოჰანეს დიაკვნის მოსახსენებლად.

ხოლო მე, ყოვლად ცოდვილმა და გონებაარეულმა მწერალმა

კარაპეტ ბერმა ვიხილე მისი დიდი სურვილი და უძლური შევუდექი წერას.

...აწ, დაიწერა ეს [წიგნი] იმავე უმეცარი კარაპეტის, უხმარი მწერლის მიერ, ჩვენი წელთაღრიცხვის „პჰე“ (1428) წელს, ისქანდარ მირზას მიერ ქვეყნის პყრობისა და ტახტის ფლობისას, რომელიც ბატონობდა სპარსეთსა და ბაბილონზე, სომხებსა და შუამდინარეთის ასურეთზე, სომეხთა არარატის სახლზე, ეზნკამდე, მერდინამდე, ბაღდადამდე, სოლთანიამდე, განძაკამდე, სატახტო თავრიზამდე და დიდ მდინარე მტკვრამდე. ყოველივე ეს მძლავრობით ეპყრა ისქანდარ მირზას[47].

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], იხილოთ ან რაიმე სახით გამოიყენოთ, მოიხსენეთ კეთილი განზრახვითა და სათანადო ვედრებით მისი მომგებელი მკრტიჩი, მართალი ტანუტერი...

გევედრებით ყველას, თქვენს ლოცვებში [მოგვიხსენეთ] ფრიად ცოდვილი მწერალი კარაპეტი, ჩემი მშობლები ხაჩატური და აღბრაცი, ძმები, სიწმინდით აღზრდილი ავეტისი, კეთილგონიერი ბერი, რომელიც ბრწყინავს ვითარცა ლამპარი ეკლესიაში და ხუცესი თუმა, აგრეთვე ჩემი მასწავლებელი, მოწესე თუმა და მისი მშობლები აბრაჰამი და ჰერიქ-ტიკინი, ამინ. აგრეთვე ჩვენი სულიერი მამა მელქესეთი, ამ წმ. მონასტრის წინამძღვარი...

## 49

დრო: 1430 წ., სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 496, გვ. 369, I, № 580, გვ. 515.

სომეხთა წელთაღრიცხვის „პჭჰთ“-ს (1430), ლორეს ციხის გარემოცვისას, ჯაჰანშამ დაატყვევა ეს წმ. სახარება[48]. მე უფალმა გრიგორმა და ბარსეღ ბერმა შევაგროვეთ „რ“ (1000) დრაჰკანი[49], მივეცით და ტყვეობისაგან დავიხსენით [ეს წიგნი], ჩვენი და ჩვენი მშობლების მოსახსენებლად, ამინ.

## 50

ადგილი: თბილისი, დრო: 1432 წ., გადამწერი: კარაპეტ ალთამარცი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები I, № 449, გვ. 420—421.

### ა

...უფალი ღმერთის წყალობით დავიწყე და მისივე შეწევნით დავასრულე სომეხთა წელთაღრიცხვის „პძა“-ს (1432), „ჟზ“ (16)



აგვისტოს. დაიწერა ბერის სახელის უღირსი კარაპეტის მიერ დედაქალაქ ტფილისში, პარონ სოლაღენცის მონასტერში, წმ. ყოვლთა მაცხოვრის კარზე; ამ წმ. მონასტრის აღმშენებელთ უფალმა მიმადლოს ხელთუქმნელი ტაძარი, სასუფეველი ცათა, ამინ.

მე, ცოდვებით სავსე მწერალი გევედრებით ყველას, ვინც ისარგებლებთ ამ წიგნით, წაიკითხავთ ან გადაწერთ, თქვენს წმ. ლოცვებში მოგვიხსენეთ მე, ჩვენი მშობლები, პეტროს ხუცესი და შნოჰუორი, ჩემი ძმა ჰოჰანესი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული ჩემი და სულტანი, აგრეთვე სხვა ძმებიც, რომლებიც ქაღალდის გალესვაში მშველოდნენ...

ძმანო, შეცდომებისა და ჰავჴლად წერისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რამეთუ ჩვენ [მეტი] არ შეგვეძლო.

### ბ

ამ წელს ქრისტეს მიმართ მიიცვალა პარონი ჩალაბე, ხოლო „ხ“ (40) დღის შემდეგ მისი ძმა, არქიეპისკოპოსი უფალი ჰოვანესი, პარონ ფაშას შვილები, ახალგაზრდები გარდაიცვალნენ და გაუნელებელი მწუხარება დაუტოვეს თავისიანებსა და გარეშეებს. უფალმა ღმერთმა განკითხვის დღეს მიუტევოს მათ ყოველი შეცოდება, ამინ.

## 51

ადგილი: ბიჯნი, დრო: 1432 წ., მომგებელი: წატური, სახელწოდება: სახარება. **Ե. Լալայան, Ջաւախք, Ազգագրական Հանդէս, Բ. գիրք, 1897,** გვ. 286; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 450, გვ. 421.

ყოვლისმპყრობელი ღმერთის, მამისა და ძის და სული წმიდის ნებით, ბოლო ხანებში, უკეთურ, მუხთალ დროში, სომხური წელთაღრიცხვის „პძა“ (1432) წელს, არარატის გავარის უპატრონობისას, [იქაურების] ქართველთა ნათესავს შორის მსხემობისას... გაფანტვისას. აწ, ასეთ დროში, ბიჯნის საარქიეპისკოპოსო ტახტზე უფალ ჰოვანესის ეპისკოპოსობისას, მე წატურმა, ღვთის მონათა მონამ, ქალაქ ბიჯნის ნახარარმა, ზედამხედველმა და წინამძღოლმა და ჩემმა მეუღლემ სარიბეკმა, მივაღწიეთ [რა] სიბერის ასაკს, ველოდით გარდაცვალებას, გულითადი სიყვარულით შევიძინეთ ეს წმ. სახარება, ჩვენი და ჩვენი წინაპრების საუკუნოდ მოსახსენებლად...

## 52

ადგილი: ჴალეთის მონასტერი, დრო: 1432 წ., გადამწერი: ჰოვჰანეს არძრუმეცი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 457, გვ. 425.

[მომგებელი ჰოვჰანეს მღვდელი მოხუცებულობის ჟამს წავიდა იერუსალიმში, იქედან მშვიდობით დაბრუნდა, მოიტანა მასალა სახარებისათვის] და გადააწერინა ის უღირს და შეურაცხ მწერალს უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „პძა"-ს (1432), ლაპალის გავარში, უფალ მათეოს ალვანთა კათალიკოსის წინამძღვრობისას... ჴალეთის მონასტერში[50], წმ. ღვთისმშობლის, გრიგორისა და ათანაგინის წმ. მარჯვენთა მფარველობით, მათი მსახურის, კანდელაკის — უფალ კარაპეტის [დახმარებით], რომელმაც დედანი გვიწყალობა...

## 53

დრო: 1434 წ., გადამწერი: ოჰანეს აწყორეცი (აწყურელი). სახელწოდება: კათოლიკე ეპისტოლეთა განმარტება სარგის შნორჰალისა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 488, გვ. 445—446.

### ა

...ოი ხუცესო, ამ წიგნის შემძენო,
სახელად ასტვაწატურო,
ნეტარ ხარ, რომ მიემთხვევი,
ამ ნათელმოსილ ყვავილნარს,
სული წმიდისგან მომდინარე წმიდა თხზულებას.
როდესაც მუხლი მოიდრიკო გულითადად,
მიუახლოვდე ღმერთს წრფელი გულით,
საბრალო, ფრიად ცოდვილი,
მე, საწყალი ოჰანესი, აწყორეცი
მომიხსენე იმ დროს შენ.
დაიწერა ესე წიგნი სარგისისა,
იაფეტური წელთაღრიცხვის
რვაას ოთხმოცდასამს (1434).

### ბ

...ოი, წმიდანო მკითხველნო და მსმენელნო ამ თხზულებისა, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ამ წმ.



ალთქმის მომგებელი, მოწესე ასტვაწატური, მისი ძმა ზაქარია, აგრეთვე ფარხუნდი, მათი ბრწყინვალე შვილები, სტეფანოსი, დავითი, წიგნის-მკითხველი მელქისეთი, მათი ცოცხალი თუ მიცვალებული სისხლით ნათესავები და კეთილისმყოფელნი, აგრეთვე სასჯელის თანამდები მწერალი ოჰანესი...

## 54

ადგილი: სოფელი კრწანისი, დრო: 1436 წ., გადამწერი: ჰოჰანესი, სახელწოდება: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I) № 505, გვ. 461—463.

დიდება... რომელმაც შემაძლებინა ამ ღვთისმოსაწონი თხზულების დასრულება მე ჰოჰანეს მწერალს, ღვთის უღირს მონას, ცოდვებით სულწაწყმედილს, რომელიც მხოლოდ გარეგნულად ვგევარ ხუცესს და არა საქმით, ვარ უღირსი და სასჯელის თანამდები. [წიგნი] დაიწერა ცოდვილი და უხეირო მწერლის მიერ, ხოლო სათაურები დაწერა ალვანთა არქიეპისკოპოსმა უფალმა სარგისმა, რომელსაც მამასავით ვებრალებოდით, მუდამ მოდიოდა და გვამხნევებდა წერისას.

დაიწერა ეს [წიგნი] სომეხთა წელთაღრიცხვის „პძე"-ს (1436), საქართველოში, დედაქალაქ ტფილისთან ახლომდებარე სოფელ კრწანისში, კათოლიკე წმ. ღვთისმშობლისა და ყველა სხვა წმ. ეკლესიათა მფარველობით, უფალ კოსტანტინეს მამამთავრობისას, ალვანთა [კათალიკოსის] უფალ მათეოსისა და დიდად კეთილისმყოფელი, უშიში და გონიერი ჩვენი მოძღვრის ეზეკიელის [დროს], საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, ცუდ, სასტიკ დროში, როდესაც ჩემი მოზღვავებული ცოდვების გამო მოვიდა ბოროტი, ურჯულო შახრუხი და ფრიად ააოხრა ქვეყანა. ამის შემდეგ წავედით კურთხეულ ადგილებში, [ი]ერუსალიმში და ვეამბორეთ წმ. საფლავს, აგრეთვე უფლის სხვა ყველა წმ. ადგილებს. უკან დაბრუნებისას, დამასკში საწერი ქაღალდი და სხვა მასალა შევიძინეთ და წამოვიღეთ საქართველოში. დავტოვეთ [აქ] ქაღალდი და წავედით განძაკში, [რადგან] ძალიან გვენატრებოდა ძმა და ახლობლები[51]. ვინაიდან ურჯულო ჩაღათაელთა სისასტიკემ შეგვაწუხა ჩვენ, ავიღეთ ჩვენი საეკლესიო ტანსაცმელი, ანაფორა, სახარება, [სხვა] წიგნები, საცეცხლური და ყოველივე სულის თუ ხორცის სახმარი რაც იყო და წამოვედით საქართველოში დიდ ქარავანთან ერთად. მოვაღწიეთ [რა] ალსტევს, შევეჩეხეთ ჩაღათა-

ელთა მრავალრიცხოვან ცხენოსან რაზმს. გაგვძარცვეს ჩვენ და ყველა ქრისტიანი, გაგვატიტვლეს, ფეხსაცმლის მეტი არაფერი დაგვიტოვეს, თანაც ზამთრის დღეებში, ყინვაში. მივედით ციხე გავაზნაში[52], ქრისტიანები შიგ შევედით და დავფარეთ ჩვენი სიშიშვლე. მოვედით თვალცრემლიანი და შევუდექით წერას

მოიხსენეთ სარგის ბერი, ტფილისის კათოლიკეს დეკანოზი, რომელმაც დიდანი გვიწყალობა, ქრისტე ღმერთმა მიმადლოს მას სასუფეველი ცათა, აგრეთვე ჩემი სულიერი ძმები, თანაალზრდილები იორდანან ბერი და სტეფანოსი, კრწანელი ხუცესი.

დაიწერა ეს [წიგნი] რჩეული დედნიდან, ჰიმნების, საგალობლების, ერთად თავმოყრილ საღვთისმსახურო სიმღერების წიგნიდან; აწ ეს წმ. თვენიც დღესასწაულთა და სწავლამოწყურებულთა შემამკობელია. გევედრებით, ჰავხელად წერისა და წიგნის შეცდომებისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რადგან ჩვენ მეტი ძალა არ შეგვწევდა, [საქმის] სიყვარული გვქონდა, ხოლო ოსტატობა არა.

უღირსმა ჰოჰანესმა, ხუცესმა სახელით და არა საქმით, შევიძინე ეს [წიგნი] ჩემი თავის, ჩემი მშობლების, ცოცხალი და მიცვალებული ყველა სისხლით ახლობლისა და ყველა კეთილისმყოფელის, ჩემი ძმის ჰოვანისის, დის თუხთენის, ქრისტეს მიმართ მიცვალებული ჩემიანების, მამაჩემის ჰურუმის, დედაჩემის გუჰარის, დების: ნიუსრათის, ლატმისა და ჰერიქის, ჩემი შვილების, მელქისეთისა და მხითარის მოსახსენებლად, ქრისტე ღმერთმა ცოცხალნი იხსნას ყოველგვარი საფრთხისაგან, ხოლო მიცვალებულთ სიმშვიდე და წყალობა მიმადლოს. ასევე ჩემს ნათლიდედას არუს-ხათუნს, მის ვაჟებს ვაჩანსა და სოლთანს, მის ქალებს იას ალმსარებელსა და ანა-ხათუნს, მის რძალს ჰრიფსიმეს, აგრეთვე კრწანელ ყოველ ერს, კაცსა და ქალს, მოხუცსა და ყრმას, მებალესა და ყველა მშრომელს, ვისაც ჩვენთვის ნატეხი პური და ქვის ჰურჰლით წვნიანი მოჰქონდა, ან დოქ წყალს გვაძლევდნენ, ქრისტე ღმერთმა ასკეცად მიუზღოს თითოეულს ამ ქვეყნად, ხოლო საიქიოს — ათასწილად და უწყალობოს სასუფეველი ცათა.

ხოლო ვინც ისარგებლოთ ამ [წიგნით], წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს წმ. ლოცვებში მომიხსენეთ მე, სასჯელის თანამდები მონა და ღმერთი თქვენ გახსენებთ თავის ცის სასუფეველში, სამარადისო დიდება ქრისტეს, ამინ, ამინ...



55

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1437 წ., გადამწერი: შმავონი, სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 514, გვ. 468—470.

...[წიგნი დაიწერა] სანაინის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით... სომხური წელთაღრიცხვის „პძზ“ (1437) წელს, საქართველოში ღვთისმსახური ალექსანდრეს მეფობისას, ამ მხარეში ერისთავთა მთავრის, ორბელიანთა მოდგმის პარონ ბეშქენისა და მისი ვაჟის, ჩემი სულიერი შვილის, პარონ რუსტამის მთავრობისას, უფალმა ღმერთმა დაიცვას პარონი ბეშქენი უშფოთველი ცხოვრებით მის შემკობილ შვილთან ერთად ღრმა მოხუცებულობამდე...

///სასოწარკვეთილი ვარ დროის სისასტიკისა და სომეხთა ქვეყნის მრავალი ვაებისა და აოხრების გამო, რამეთუ მოვიდა შეჩვენებული, ბოროტი მძლავრი და ანტიქრისტეს წინამორბედი, ძე სატანისა შაჰრუხი, ლანგ-თამურის შვილი, ტომით სპარსი, იგი სამხრეთიდან დაიძრა დიდი ლაშქრით, ურიცხვი მხედრობით, მოვიდა და დააქცია ჩვენი ქვეყანა, გაძარცვა და დაატყვევა ყოველივე, აოტა ჩვენი ქვეყნის მპყრობელი, სახელად ასკანდარი, ძე იუსუფისა, თორგომის ნათესავი. უბედურებისა და ვაების, ნაირ-ნაირი მწუხარებისა და ჩვენი დროის სისასტიკის დაწერა ვის ძალუძს, რამეთუ ეს მესამედ მოსვლა და დარბევა იყო, ჩვენი ეკლესიები სიბნელემ მოიცვა. ჩვენი წმ. მოციქულის ევსტათეს ანგელოზთა საჰკვიდრო ტახტი დაარბიეს, მიწასთან გაასწორეს და საერთოდ სახლები დაწვეს, ყოველი მონაგები მიიტაცეს. ჩვენი ძმობის წევრები გავიქეცით და გავიფანტეთ ქართველთა ქვეყანაში, ჩვენს ღვთივმომადლებულ მთავართან, ყოვლად კურთხევის ღირს პარონთა პარონ ბეშქენთან, წარჩინებულებთან და ხალხთან ერთად[53]. ამ მიზეზის გამო დავმკვიდრდით სანაინის ამ წმ. მონასტერში, ფრიად უმწიკვლო, მეუდაბნოე და ძაძითმოსილი ბერის, ამ მატიანის შემამკობელი ჰოჰანესის ფეხთა წინაშე, რომელიც უფალმა ღმერთმა შეამკოს ორთავე მოქალაქობასა შინა, რამეთუ მრავალი და ნაირ-ნაირი შესაწევრით გვანუგეშა ჩვენ და ჩვენიანები გაჭირვების დროს. მრავალი სიმწარისა და გაურკვევლობის გამო ვერ ვისვენებდით ვერც დღით და ვერც ღამით, რადგან დააქციეს ჩვენი ქვეყანა და ბნელმა მოიცვა ეკლესიები, მაგრამ პარონთა პარონი და ერისთავთა მთავარი, გარეგნობით მშვენიერი და ყოველმხრივ შემკული პარონი ბეშქენი კვლავ შეიქნა ჩვენი ტანჯული ნათესავის ნუგეში, წავიდა მძლავრ-

თან და მთლიანად გაანთავისუფლებინა მისი ჯარისაგან დატყვევე-
ბულები, უფალმა ღმერთმა იხსნას ის და მისი წინაპრები სატანის
და მის საცდურთაგან...

## 56

ა დ გ ი ლ ი: **თბილისი**, დ რ ო: 1437 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: კარაპეტი,
ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 517, გვ.
384; I, № 520, გვ. 475.

...ღვთის წყალობით დავიწყე და მისივე შეწევნით დავასრულე
ეს წმ. წიგნი, რომელსაც ჰქვია თვენი. დაიწერა ის სომხური წელთ-
აღრიცხვის „პძზ“-ს (1437), მცირე წელთაღრიცხვის „წდ“-ს
(1437/1438), რომაელთა „რჟძთ“-ს (1189), საქართველოში ალექ-
სანდრეს მეფობისას, დედაქალაქ ტფილისში, ბეთლემის უდაბ-
ნოში[54], წმ. ღვთისმშობლის კარზე, ბერის სახელის ღირსი კარა-
პეტის მიერ, [ბერი] კი მქვია, მაგრამ საქმით მეტად გამოუსადეგა-
რი და უსარგებლო ვარ. აწ, გევედრებით ყველას, ვინც ისარგებ-
ლოთ ამ [წიგნით] გალობისას, გადაწეროთ ან იხილოთ, თქვენს წმ.
ლოცვებში მოგვიხსენეთ მე და ჩემი მშობლები პეტროს ხუცესი და
შნაჰავორი, ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ.

## 57

ა დ გ ი ლ ი: **თბილისი**, დ რ ო: 1437 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვანესი.
ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 743, გვ.
661—662.

...დაიწერა საგალობელთა ეს თხზულება სომხური წელთაღრი-
ცხვის „პძზ“ (1437) წელს, ღვთის სათნო, გამორჩეული, წმ. მო-
წესისა და უშიში ფილოსოფოსის, ქალაქის წმ. კათოლიკეს მნეს (?)
უფალ სარგისის მიერ, ხოლო დასრულდა ფრიად ცოდვილი და
უვარგისი მწერლის ჰოვანესის მიერ, სახელის ღირსი///ქალაქ
ტფილისში, უფალ კოსტანტის მამამთავრობისას, [საქართველოში
ალექსანდ]რეს მეფობისას, კარგი, გამორჩეული დედნიდან, გულ-
მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და ნათელმოსილი ტაძრის მფარვე-
ლობით, კეთილგონიერი, წმიდა, მშვიდი და მხცით შემკობილი მო-
წესის, ხუცეს ხაჩატურის მოწადინებით, თავისი და მისი მშობლე-
ბის სულის სამარადისოდ მოსახსენებლად, მისი დისწულის, უბიწო
ხუცესის, გალუსტის სარგებლობისათვის.



აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], დაისწავლოთ ან გადაწეროთ
ან იხილოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მო-
იხსენეთ ამ წიგნის ზემოაღნიშნული მომგებელი ხაჩატურ მოწესე,
ღვთისმოყვარე თავისიანებთან ერთად, აგრეთვე გალუსტ ხუცესი,
მამამისი სარგისი, დედამისი ჰელინე, მისი მეუღლე დუხთარი და
მისი ყველა სისხლით ახლობელი, მათთან ერთად პირველი მწერა-
ლი უფალი სარგისიც, აგრეთვე მე, ფრიად ცოდვილი და უვარგისი
გადამწერი...

## 58

ა დ გ ი ლ ი: ჰაღბატის მონასტერი, დ რ ო: 1438 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი:
ჰოჰანესი. ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: კურთხევანი. **Նոտարք Հայոց, հա-
ւաքեալ և ի լոյս ածեալ ձեռամբ Ղևոնդ վարդապետի Փիրղալեմե-
ան Տոսբեցւոյ... Կ. Պոլիս, 1888**, გვ. 115—116; **Ղ. Ալիշան, Հայա-
պատում, Վենետիկ, 1901**, გვ. 557—558; XV ს-ის ჰიშატაკარანები,
**I**, № 536, გვ. 485—486.

...მე, ასტვაწატურმა, სასჯელის თანამდებმა ხუცესმა, დიდი
ხანია ქვრივმა, კოტაიქის ქვეყნიდან, სოფელ არწნიდან, მოვისურვე
ეს ზეშთაგონებული თხზულება სასტიკ და მუხთალ დროში, რო-
დესაც დიდი ხორაზმ[ელ]ის თამურის ძე, შაჰრუხად სახელდებუ-
ლი, დიდძალი მხედრობით, სასტიკი, გულქვა, უწყალო და ქრისტი-
ანთა სისხლს მოწყურებული, ოთხგზის დაესხა თავს თავრიზის ქვე-
ყანას და დიდი, ენით უთქმელი ზიანი მიაყენა სომხეთს, რამეთუ
ზოგი მახვილით მოსრეს, ზოგი შეუბრალებლად ტყვედ წაასხეს და
წარწყმიდეს, სხვები შიმშილისაგან მიმკვდარებულიყო, მათგან ზო-
გი მოკვდა, ზოგიც მგლებმა და მხეცებმა შეჭამეს და დაგლიჯეს,
ხოლო დანარჩენი, განადგურებულები აქეთ-იქით მიაწყდნენ და
მიაშურეს საქართველოს. სრულიად გაუკაცრიელდა და აოხრდა
ჩვენი ქვეყანა, ცის მობაძავ ტაძართა კარნი დაიკეტა, ლამპრები და
სანთლები ჩაქრა, დაბნელდა, საკმეველი და შესაწირავი შემცირდა,
ლოცვამ და ფსალმუნთა გალობამ იკლო და შეწყდა, მსხვერპლად
შესაწირი და ეკლესიის ყოველი სიწმინდე, ჯვარი და სახარება, ყვე-
ლა სამოსელი და ეკლესიის სამსახურებელი ურჯულოებმა ხელთ იგ-
დეს ტყვედ. დიდად დამწუხრდა, შეძრწუნდა, მოთქვამდა და გო-
დებდა სომეხთა ეკლესია. გავხდით ვითარცა ძველი ისრაელი, ყვე-
ლა ნათესავისაგან დათრგუნვილი და დამცირებული. ყოველივე ეს
დაგვატყდა თავს ჩვენი მოზღვავებული, უამრავი, უმძიმესი, მოუნა-
ნიებელი ცოდვების გამო.

ამ სასტიკ და უბედურების ხანაში, დიდ გაჭირვებასა და სიღატაკეში დავაწერინე ეს წიგნი უცხო ქვეყანაში, საქართველოში, ჰოჰანეს მღვდელს, ჰალბატის მონასტერში, წმ. ნიშის, ამ წმ. მეტროპოლიის შესაკრებლის, წმ. ღვთისმშობლის, წმ. გრიგორის კართან, წმ. მოძღვართა და მამამთავართა საფლავთან, ამ სალხინებელსა და ღვთის სამკვიდრო წმ. ტაძართან, არქიეპისკოპოს უფალ ზაქარიას წინამძღვრობისას, საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, ამ მხარეში, ლორეს ნაჰანგში დიდებული და ღვთისმოყვარე ერისთავთა მთავრის, ორბელიანთა გვარის, დიდი პარონის ბურთელის შვილიშვილის, პარონ ბეშქენის პარონობისას, სომხური წელთაღრიცხვის „პძც“ (1438) წელს.

### 59

ადგილი: ახალციხის ქვეყანა (სამცხე), დრო: 1438 წ., გადამწერი: სარგისი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 537, გვ. 486.

...დაიწერა ეს წმ. სახარება საქართველოში... ახალციხის ქვეყანაში[55], პარონ ჰაკობის მონასტერში, სომხური დიდი წელთაღრიცხვის „პძც“-ს (1438), წმ. მთავარანგელოზის მფარველობით, იმ დროში, როდესაც შაჰრუხი თავს დაესხა სქანდარს, რომელიც გაიქცა და მივიდა სევასტიამდე, ბევრი გავარი აოხრდა, სომეხთა ნათესავისაგან მრავალი ტყვედ წაასხეს, სიშიშვლისა და ყინვისგან ბევრი მთებში დაიღუპა, ბევრიც შიმშილისაგან მიმკვდარებულიყო. თავად მან (ისქანდერმა) ილაშქრა ჯაჰანშას წინააღმდეგ, რომლის ძლიერების გამო [ისქანდერის] მხედრობა მისი ძმის მხარეზე გადავიდა, ოტა იგი ძმამ ჯაჰანშაჰმა და გამაგრდა ერნჯაკის ციხეში, იქ მიეზღო სამარადისო სასჯელი...

კვლავ მოიხსენეთ ამ წმ. სახარების მომგებელი, კეთილგონიერი მეუდაბნოე კარაპეტი... აგრეთვე მე, სასჯელის თანამდები მწერალი სარგისი, მოძღვრის სახელის უღირსი და ჩემი მშობლები, ჩვენი სულიერი შვილი გრიგორ ხუცესი და ძმა კარაპეტ ხუცესი, რომელთაც დიდანი გვიწყალობეს... ხოლო შეცდომებისა და ჰავხელად წერისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რამეთუ სასტიკ, უბედურების ხანაში დაიწერა და ჩვენ ფრიად შეძრწუნებული ვიყავით.

### 60

ადგილი: თბილისი, დრო: 1438 წ., სახელწოდება: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 540, გვ. 487—488.



#### ა

...დაიწერა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „პძც“-ს (1438), დედაქალაქ ტფილისში, წმ. ღვთისმშობლის წმ. და დიდებული კათოლიკეს მფარველობით, უფალ კონსტანტის მამამთავრობისას, საქართველოში ღვთისმოყვარე და ღვთისმსახური ალექსანდრეს მეფობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა ამყოფოს უშფოთველად და დღეგრძელი ჰყოს მის მხედრობასა და ნაშიერთან ერთად, [შეაძლებინოს] ურჯულოთა ხროვების უკუგდება, განდევნა და წმ. ეკლესიის სიმტკიცე[56].

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს] გალობისას, გადაწეროთ ან იხილოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ და მალხინებელ ლოცვებში მოიხსენეთ მისი ზემოაღნიშნული მომგებელი დავით ხუცეს-მონაზონი, მამამისი ავეტიქ ხუცესი, დედამისი ესუგანი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული ძმები ნერსესი და სიმეონი, ცოცხალი ძმა აბელი, მისი საყვარელი, სულიერი შვილი და ყველა სისხლით ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული...

#### ბ

გვიანდელი მომგებელი: გულშარი (დაახლ. XV ს-ის შუა ხანები).

...პირქვე დამხობილი გევედრებით, ოი ანგელოზთა დასნო, რომ ყოველ დღესასწაულზე წაიკითხოთ მოსახსენებელი და ერთი „ღმერთო-შეიწყალე“ თქვათ სურხენცთა ძველი და ახალი მიცვალებულებისათვის...

### 61

ადგილი: გორი, დრო: 1438 წ., გადამწერი: ჰოჰანესი, სახელწოდება: სახარება. **Ղ. Փիրղալեմեան**, **Նօտարք Հայոց**, გვ. 117; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 541, გვ. 489.

...ეს წმ. სახარება დაიწერა დედაქალაქში, რომელსაც ჰქვია გორი[57], საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, „პძც“ (1438) წელს, ჰოჰანეს მწერლის მიერ, უფალ მათეოს მღვდლის მოწადინებით...

### 62

ადგილი: სოფელი ვარდისუბანი, დრო: 1438 წ., გადამწერი: კარაპეტი, სახელწოდება: ჟამისწირვა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 542, გვ. 489.

ა

ქრისტე ღმერთო... განწმინდე ხელნაწერი ჩემი, საბრალო კარაპეტ ბერის ცოდვებისაგან, მამაჩემი ოჰანეს ხუცესი, დედაჩემი აზიზი, ჩემი მასწავლებელი უფალი სარგისი, რომელიც ჩვენი დიდ კეთილისმყოფელია, კურთხეულ იყონ, ამინ. მამაჩემის ძმა აკობი, მისი მეუღლე აიმელიქი, მათი ვაჟი არღუნშა, დედაჩემის ძმა იალი, მისი ვაჟი ჰოვსეფი, ჩემი სიძე იშხანი, და უსტიანა, მისი ვაჟი შარიარი, ჩემი ნათლიმამა ჰანაზიზი, ნათლიდედა სულთანი და სხვა ყველა კეთილისმყოფელი, ქმიკი, რომელიც ფრიად გვემსახურება ჩვენ და ყოველნი აკურთხოს ღმერთმა ჩვენი [მეოხებით], ამინ.

წიგნი დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „პძჱ“-ს (1438), მეხრანისს, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, სოფელში, რომელსაც ჰქვია ვარდისუბანი[58]; ჩვენი კეთილისმყოფელნი კურთხეულ იყონ, ამინ.

ბ

...სხვა ყველა ჩვენ გამომკვებს, რომლებიც ამ სოფელში ჩვენ გვაჭმევენ, ვინ ბევრსა და ვინ ცოტას, მიეზღოს ქრისტესაგან, ჩვენი ღმერთისაგან. ამინ. ლოცვებში მოიხსენეთ ქიმიკი...

გ

უფალი ვარდან ეპისკოპოსი თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ, ამინ*.

63

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1438 წ., სახელწოდება: სახარება. **Մկրտիչ եպս. Աղաւնունի, Միաբանք և այցելուք հայ Երուսաղէմի, 1929**, გვ. 70; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 551, გვ. 494.

...(ღმერთო) შეიწყალე ხოჯა ჰანაზიზი და მისი მშობლები, რომელიც მოვიდა ტფილის ქალაქიდან და დიდძალი საჭურჭლე უბოძა ლატაკებს, მონებსთ და ეკლესიებს, აგრეთვე ეს სახარება ხელახლა დააკაზმვინა პატივდებულ, მეუდაბნოე ეპისკოპოსს გაბრიელ კარბეცის, რის გამოც ქრისტე ღმერთი ჰანაზიზ ხოჯას[59] და მის მშობლებს სასუფევლის ღირსად გახდის, ამინ.

* ნაწერილია წითელი მელნით, განსხვავებული ხელით.



სომხური წელთაღრიცხვის „პძჱ“-ს (1438) დაიკაზმა ეს წმ. სახარება წმ. ქალაქ [ი]ერუსალიმში.

64

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1439 წ., გადამწერი: ერემია ერზნკაცი, სახელწოდება: სვინაქსარი. **Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց, կազմեց Ն. Պողարեան, I, Երուսաղէմ, 1966**, გვ. 261—263.

ამ წიგნის ჰიშატაკარანი და წმ. ეკლესიის ტრიფორიუმის განახლების, იმის შესახებ, თუ ვინ გააკეთა ეს კეთილი საქმე, ანდა რა გახდა ამის მიზეზი.

ამ წიგნის მომგებელი, სამგზის ნეტარი, სანატრელი მამა ჩვენი უფალი მარტიროსი, მოციქულთა მსგავსი და წმ. ქალაქის, იერუსალიმის არქიეპისკოპოსი კეთილად მოიხსენეთ, მისი მოხსენება კურთხეულ იყოს, იგი მშვენებაა ყოველთა ეპისკოპოსთა, სომეხთა ნათესავისათვის არის როგორც მაგარი ციხე და უდრეკი კლდე გარეშე მტერთაგან [დასაცავად], მან სომეხთათვის მრავალი ტანჯვა და შევიწროება გადაიტანა სხვა ტომთაგან, მეტადრე ბოროტ და უსამართლო ქართველთა ნათესავისაგან წმ. გოლგოთასათვის, რომელიც წმ. მამამთავართა და წმ. და ძლიერ მეფეთა წილისყრით სომეხთა საკუთრება იყო, და რომელიც ბილწმა ქართველებმა, უვიცმა და ამპარტავანმა ნათესავმა[60], უსამართლოდ მიიტაცეს.

ამ საქმის მიზეზი იყო შემდეგი. ვინმე ვაჭარი სულტნისა სახელად ლაიბი წავიდა საქართველოში სავაჭროდ; ბოროტმა ივანემ და სხვა მისმა თანამოაზრე მთავრებმა, დიდი ხნიდან შურდათ რა სომხებისა წმ. გოლგოთას გამო, იპოვეს მარჯვე დრო და მოქრთამეს ვაჭარი მრავალი საქონლის მიცემით, ხოლო სულტანს აღუთქვეს ბევრი, უთვალავი საქონელი, აგრეთვე მათ ხელისუფლებაში მყოფ თურქთა განთავისუფლება სამეფო ხარკისაგან, დანგრეული და აოხრებული მიზგითების აშენება, თურქი ტყვეების განთავისუფლება, მორჩილება და სიყვარული სულტნისადმი, თუ ვაჭარი მოახერხებდა სულტანთან, რომ სომხებისთვის წაერთმიათ გოლგოთა და ქართველებისთვის გადაეცათ.

მოვიდა ის კაცი, შევიდა სულტანთან და იმდენს ეცადა, ვიდრე არ დაითანხმა იგი ცბიერი სიტყვებით, რამეთუ ეტყოდა, უკეთუ არ მისცემ გოლგოთას, ის (ივანე) თურქთა ნათესავს, რომელიც მათი ხელისუფლების ქვეშ არის, ყველას მოსპობს და მათ მიზგითებს

დაანგრევენ. ამის გამო [სულტანმა] მისცა ქართველებს [გოლგოთა]. სომეხთა ნათესავისთვის ეს იყო დიდი მწუხარება და უნუგეშო ვაება. იმ დროს ეგვიპტის სულტანი იყო მელიქ აშრაფი.

ხოლო უფალმა მარტიროსმა მოხუცებულობის ასაკში თავს იდო დიდი შრომა და როგორც მის სიმამაცეს შეეფერებოდა, ძალა მოიკრიბა, რამეთუ მოწყალე და შორსმჭვრეტელმა ღმერთმა არ გასწირა სომეხთა ეს გასაცოდავებული ნათესავი, რომელიც გვემა ცოდვათა ჩვენთა გამო და კვლავ კურნავს თავისი მოწყალებით. [ღმერთმა] იხილა [რა], რომ არვინაა შემწე და მშველელი, ბოროტ ტომთა წინააღმდეგ მიიმხრო ჩვენი მწყემსი და წინამძღოლი, მამაცი მებრძოლი, უფალი მარტიროსი. იგი ჩავიდა მისრში და შევიდა სულტანთან, „გ“ (3) წელი დაჰყო იქ (ეგვიპტეში), ყოველ დღე მიდიოდა სულტნის კარზე, დიდ-დიდი მოხელეები მოქრთამა, სულტანს მრავალი საქონელი აღუთქვა და კვლავ დაუბრუნა გოლგოთა სომხებს. იმ სამი წლის მანძილზე სომხებმა რაც ვიში და მწუხარება გადაიტანეს, ვის შეუძლია აღწეროს. რამეთუ ყოველი ნათესავისთვის იყო მხიარულება და აღდგომა, ხოლო სომეხთათვის მწუხარება და ვაება. არას ვამბობთ ფურთხსა და ლანძღვაზე, რომელსაც უცხოთესლნი გვიგზავნიდნენ და დაგვცინოდნენ ჩვენ, რომ სომეხთა ნათესავს სხვა ვინმე წინამძღოლი ჰყავს, რადგან აღდგომის [ეკლესიიდან] გამოყარეს. რამეთუ განთიადისას ბევრი ტირილითა და ცრემლების ღვრით ზოგი გამოდიოდა, ხოლო ზოგი [სენაკებში] რჩებოდა წირვის გარეშე.

ხოლო როდესაც ღმერთმა შეგვიწყალა და უფალი მარტიროსი კვლავ დაეუფლა გოლგოთას სულტნისა და მისი მოხელეებისათვის „გრ“ (3000)-ზე მეტი ფლორის[61] ქრთამად მიცემით, ძლიერ გავიხარეთ. ჯერ წელიწადიც არ გასულიყო, კვლავ იმდენი საქონელი მოუვიდათ [ქართველთა] მეფისაგან, რომ ისევ წაგვართვეს გოლგოთა. მოხუცებული უფალი მარტიროსი კვლავ, ხელახლა წავიდა მისრს და იმდენი ქრთამი და საქონელი მისცა, რომ გაძღნენ [სულტანი და მისი მოხელეები] და ისევ დაეუფლა [გოლგოთას მარტიროსი].

კვლავ ერთი წელი არ იყო გასული, ისევ აიღეს და მისცეს [გოლგოთა] ქართველებს. ხელახლა, მესამედ მივიდა მისრს უფალი მარტიროსი და შევიდა სულტან მელიქ ტაჰრ ჩახმახთან და მის მოხელეებთან და უთხრა, რა არის ეს, რომ სამჯერ აიღეთ ჩემგან „გრ“ (3000) ფლორი და [ტყუილად] გამალატაკეთ.

მაშინ უფალ მარტიროსის კეთილმოსურნე მოხელეებმა უთხრეს



მას, რომ შენ ერთი კაცი ხარ, თავიც რომ გაწირო, ვერ მიაღწევ [საწადელს], რამეთუ ისინი (ქართველი ბერები) მათი მეფის [დახმარებით] რასაც ისურვებენ, აკეთებენ. აღუთქვეს სულტანს, რომ ყოველ წელიწადს [გარკვეული] ოდენობის საქონელსა და მონებს მისცემდნენ მას; და რაც ტაჭიკთ ნაკლულევანება აქვთ, ისინი საქართველოდან აგზავნიან აქ. შენ შეგიძლია ეს გააკეთო?

ამ სიტყვებზე ფრიად აღელდა უფალი მარტიროსი, რამეთუ რაც კი ჭაბუკობიდან მოყოლებული დაეგროვებინა და რაც წინაპრებს დაეტოვებინათ [მისთვის], ყოველივე ამგვარად დახარჯა, თუმცა ამაოდ.

ქრისტემ იმით უფრო შეგვიწყალა, რომ ყოველივე ეს, რაც ვთქვით, მის (მარტიროსის) დროს მოხდა და არა სხვა ეპისკოპოსების [ხანებში], რომელთაც არაფრის გაკეთება არ შეუძლიათ, უძლურნი და ღარიბები არიან. ორივე ეს [სიკეთე], საქმეში მხნეობა და სიმდიდრე შემოქმედმა ღმერთმა მას მიმადლა; უყვარდათ იგი სულტნის კარზე მყოფ მთავრებს. რასაც კი განიზრახავდა, ღვთის ნებით აკეთებდა კიდეც.

მაშინ დარწმუნდა, რომ საქონლის გაცემითა და მოქრთამვით [საქმე] არ კეთდება და ყოველივე ამის გარდა ბილწი ქართველთა ნათესავი მათი ხელისუფლების ქვეშ მყოფ სომხებს, მოქალაქეებსა და მდაბიურთ, აგრეთვე მისულ ვაჭრებს ავიწროებდა, გოლგოთას სახელით მათ დიდ ხარკს თხოვდნენ და დაუშურებლად აძლევდნენ სულტანს. უფალმა მარტიროსმა გაიგო ეს სამწუხარო [ამბავი].

შემდეგომ სული [წმიდას] ზემოქმედებით კეთილი განზრახვა გაუჩნდა, კვლავ ჩავიდა მისრში სულტანთან და მის მოხელეებთან და ითხოვა სხვა ადგილი. ბრძანა სულტანმა, რომ წასულიყო [მარტიროსი] და აერჩია ცარიელი ადგილი, რომელიც სხვა ნათესავთა დავას არ გამოიწვევდა. მაშინ ღვთის ჩარევით ვნახეთ ეს მეფეთა სალოცავი ადგილი, რომელიც არის უფლის წმ. საფლავისა და წმ. გოლგოთას პირდაპირ და ვითხოვეთ იგი სულტნისაგან. სულტანმა თავის „დ“ (4) ყადისა, მუტარსინებსა და მოხელეებთან ერთად გვიბოძა ის ჩვენ, როგორც სომეხთა ნათესავის კუთვნილება ქრისტეს მოსვლამდე, რომ ამ ადგილზე სომხებს მუდმივად ეცხოვრათ და თავიანთი კანონებით კრულვა დაწერეს.

შემდგომ სულტნის ბრძანება მოვიტანეთ იერუსალიმში; ნაიბმა, მისმა „დ“ (4)-მა ყადიმ, დიდებულებმა და მუტარსინმა[62] მას სხვა, თავიანთი ხელწერილიც დაურთეს, რომ ამ ადგილისათვის სხვა ნათესავთა ხრიკები არ დატრიალებულიყო.

ჩვენ დავიწყეთ ღვთის ნებით და ავაშენეთ ახალი ეკლესია, „ბ“ (2) საკურთხევლით; „რ“ (1000) ფლორიზე მეტი დაიხარჯა ამ ადგილისათვის, ჩვენ და მიცვალებულთა ჩვენთა მოსახსენებლად; მთლიანად თავიდან ბოლომდე ეკლესიის აშენებამდე დაიხარჯა „ერ“ (5000) ფლორი. მრავალი წინააღმდეგობა შეგვხვდა სხვა ნათესავთაგან, რამეთუ არ სურდათ ასეთი დიდებული და მშვენიერი ადგილი სომეხთათვის. თუმცა ლომივით ღრიალებდნენ, მელიასავით თავი მოიკატუნეს, თუმცა არწივისებური ტკრციალით აღდგნენ [ჩვენს] წინააღმდეგ, უძლურებად იქცნენ, რამეთუ მათი ბოროტი ზრახვები არ განხორციელდა. მოერიდათ და ასრულდა ჩვენი ხელმწიფის ნება. აილო ეს წმ. ადგილი [მარტიროსმა და] აღადგინა მშვენიერი ტაძარი, შეამკო [იგი] ნაირფერი სამკაულებით, კანდელებით, მოკაშკაშე ლამპრებით.

ვევედრებით ყოვლად მოწყალე შემოქმედს უშფოთველი ცხოვრებით ამყოფოს იგი (მარტიროსი) ღრმა მოხუცებულობამდე სომეხთა ნათესავის საამაყოდ და მტერთა შესარცხვენად, ხოლო იმ ქვეყნად წმ. მამამთავართა მოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს და როგორც მან თავისი ნივთიერი ქონება უშურველად წარაგო და ეს ეკლესია ააშენა, რომელიც ნუგეში გახდა ჩვენი ნათესავისათვის, [ასევე] მისი სულისა და მისი წინაპრებისათვის ქრისტე ღმერთმა ხელთუქმნელი ტახტი განამზადოს, ამინ.

ეს კეთილი საქმე გაკეთდა სომხური წელთაღრიცხვის „პძჱ“-ს (1439) წ.[63], ჩვენი ღმერთის ქრისტეს სადიდებლად, რომელიც კურთხეულ არს უკუნითი უკუნისამდე, ამინ.

## 65

ადგილი: მაღარდის მონასტერი, დრო: 1440 წ., მკაზმავი: მხითარი, სახელწოდება: კირილე იერუსალიმელის კატეხიზმო. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 566, გვ. 504.

დაიკაზმა ეს [წიგნი] „პძთ“ (1440) წელს, პირველმოწამის მფარველობით, იმ დროს, როდესაც ბოროტმა და შეჩვენებულმა ბილწმა ჯიჰანშა ამირზამ აიღო საქართველო და მრავალი ქრისტიანი ხმლით გაწყვიტა. ვის შეუძლია მოთხრობა ქრისტიანთა [მწუხარებისა (?)]... და მათი ურიცხვი მსხვერპლის შესახებ. არც ერთ ენას არ ძალუძს მოუთხროს კაცთა და ქალთა, ყრმათა და ჭაბუკთა ურიცხვ სიმრავლეზე, რომელნიც რწმენისა და ქრისტიანობისათვის, ქრისტეს სიყვარულისა და წმ. სასუფევლის იმედით დაიხოცნენ,



სიკვდილი ამჯობინეს და ქრისტესაგან მოწამებრივი გვირგვინი ინდომეს, მახვილითა და ჩაქოლვით ამოწყდნენ და საუკუნო ცხოვრება მოიპოვეს. დატყვევებული პირმშვენიერი ყმაწვილები ჩვენთან მოიყვანეს და ჩვენ ვიხილეთ ურჯულოთა ხელთ კრავნი უცოდველნი, განაწამებნი და ნაღვლიანნი, ტიტველნი და მშიერნი, ნაცემნი და ნაგვემნი[64]///.

## 66

დრო: 1440 წ., სახელწოდება: ეფესელთა მიმართ ეპისტოლეთა განმარტება იოანე ოქროპირისა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 568, გვ. 506—507.

...„პძთ“-ს (1440) ჯანშანშემ აილო სამშვილდე და გაწყვიტა სამი ათასზე მეტი [სული], ტყვედ წაასხა ცხრა ათასზე მეტი და დიდად დაამწუხრა ქრისტიანები, რამეთუ მრავალი [სული] მოაკლდა ქრისტეს. ქრისტე ღმერთო, შეიწყალე კირაკოს სიტყვათშემოქმედი, მიუტევე მას მსუბუქი და მომაკვდინებელი ცოდვები წმ. ღვთისმშობლისა და წმინდანთა მთელი დასის მეოხებით, ამინ.

## 67

ადგილი: ჰაღპატის მონასტერი, დრო: 1441 წ., სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 579, გვ. 514—515.

...[გადაწერა დასრულდა] სომხური წელთაღრიცხვის „პ“ და ოთხმოცდაათს (1441), სასტიკ და უკეთურ დროში, როდესაც მძვინვარებდა ისმაილიტთა მახვილი ჩვენს წინააღმდეგ და წმ. საჰაკის ხილვის წინასწარმეტყველებისამებრ ვიდევნებით და ვძრწით საშინელი უბედურებისაგან შინ და გარეთ, ვხედავთ საოცრებებს და საქმის წახდენას. რამეთუ ამ წელს თავრიზის ხანი ჯაჰანშა ამირზა, ყარა მაჰმადის ძის თურქმენ [ი]უსუფის ძე დაიძრა დიდძალი ლაშქრით, მაჰმადიანთა ურიცხვი მხედრობით და მოვიდა საქართველოში, თავს დაესხა ქართველებს, რადგან ქართველთა ნათესავი არ ემორჩილებოდა თავრიზის ხანს[65]. როდესაც მოვიდა ტაჭიკთა ნათესავი, ლტოლვილი ქართველები შევიდნენ აფხაზეთში, ხოლო საქართველოში მოსული და დამკვიდრებული სომხები დარჩნენ ურჯულოთა ხელთ[66], რომლებიც მძვინვარე მხეცებივით ეკვეთნენ სომხებს, მახვილი აღმართეს მათზე და დაახლოებით ხუთი ათასი შეუბრალებლად მოკლეს, სამოცზე მეტი მოწესე, ხუცესი ხმლითა და ქვით

დაჟეჟეს და მოკლეს, ბევრი ეკლესია დააქციეს, მრავალი ყრმა დედებს [ხელიდან] გამოგლიჯეს და დედის თვალწინ ქვაზე დაახეთქეს, ბევრი უცოდველი ყმაწვილი გააშიშვლეს და მახვილით მოსრეს. ბავშვები ტიროდნენ, მოთქვამდნენ, კიოდნენ, ურჯულონი კი ხარხარებდნენ და ამბობდნენ: აჰა ხმა, რომელიც მათი სამოთხიდან მოდის; ამის მნახველი დედა გულმოკლული მოთქვამდა და არავინ იყო ნუგეშისმცემელი. მრავალი ქალი ბავშვს იხუტებდა და უფსკრულში ცვიოდა. „გ“ (3) თვე, გარს ერტყნენ სამშვილდის ციხეს და რაჟამს მზაკვრობით აიღეს ეს სიმაგრე, მაშინვე დაიტაცეს ქონება, დააშორეს ქმარი ცოლს, მოგლიჯეს შვილი///

## 68

ადგილი: ქალაქი ვანი, დრო: 1441 წ., გადამწერი: ვარდანი, სახელწოდება: სვინაქსარი. **Ղ. Ինճիճեան, Հնախօսութիւն աշխարհագրական Հայաստանեայց աշխարհի, հատոր առաջին, Վենետիկ, 1835,** გვ. 106—107; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 581, გვ. 515—516.

დაიწერა ეს [წიგნი] სომხური დიდი წელთაღრიცხვის „ჰლ“ (1441) წელს, ვასპურაკანის ქვეყანაში, ვანად წოდებულ ქალაქში, ამ ტაძრის წმ. ღვთისმშობლისა და სხვა წმინდანთა მფარველობით, [ვარდან ხუცესის მიერ], სისის დიდი ტახტის მამამთავრობისას, რომლიდანაც ამ წელს განმანათლებლის მარჯვენა გაიტაცეს და ტახტი ცარიელი დარჩა, სასტიკ და ცუდ დროში, ჯჰანშაჰის პარონობისას, რომელიც ბოროტებით აღსავსე წავიდა საქართველოში... და აიღო სამშვილდის ციხე; ცხრა ათას სულზე მეტი ქრისტიანი მღვდლებთან ერთად ამოჟლიტეს, ქალები და ბავშვები დაატყვევეს; მათი უბედურებისა და საცოდაობის მოთხრობა ან აღწერა ვის ძალუძს. ყოველივე ეს ცოდვების გამო დაატყდა თავს ქვეყანას.

ამ წელიწადს მოხდა დიდი სასწაული, რამეთუ მამრუტად წოდებულმა მთამ, რომელიც ხლათსა და ბაღეშს შორისაა, უცებ იქუხა, ვითარცა ძლიერმა ჭექა-ქუხილმა, რითაც მთელ ქვეყანას ელდა ეცა. შეძრწუნდა, ბავშვებიც მოთქვამდნენ მამებთან და დედებთან ერთად, რადგან ხედავდნენ, რომ ქალაქის ფართობის ოდენა ყინულის ზოდი დაიმსხვრა, აგრეთვე სხვებიც, პატარ-პატარები და ნამსხვრევებიდან ალი ავარდა დამბურველი კვამლითა და საზიზღარი სუნით, ბავშვები იმ სუნისაგან დასნეულდნენ, საოცარმა ცეცხლმა ქვები გაალღო, უზარმაზარი ლოდები ქუხილით ცაში იტყორცნებოდნენ; ქუხილისაგან ქალაქი ხლათი თითქოს ირყეოდა. ყოველივე ეს თვალით იხილეს...



## 69

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1441 წ., გადამწერი: ტერუნაკანი, სახელწოდება: სახარება. **„Բազմավէպ“, 1950,** გვ. 271—274; XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 535, გვ. 396—397.

...[წიგნი დასრულდა] სასტიკ, უკეთურ დროში, როდესაც ჯაჰანშაჰ ამირზამ აიღო სამშვილდე, [მცხოვრებნი] დაატყვევა და გაწყვიტა, „ჰლ“ (1441) წელს, ცის მობაძავ და სახელგანთქმულ წმ. სანაინის მონასტერში...

## 70

დრო: არა უგვიანეს 1441 წლისა, შესაძლოა 1429 წ., სახელწოდება: კურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 585 ა, გვ. 518.

...ერთი წარჩინებული, მაჰდასი[67], სახელად ამირ-ფაშა, სახელგანთქმული ნაჰანგიდან და ცნობილ, თვალსაჩინო ქალაქ ახალციხიდან... წავიდა [ი]ერუსალიმში წმ. ადგილების თაყვანისსაცემად, სადაც უფალი მოღვაწეობდა. იქედან დაბრუნდა აღმოსავლეთში და შეეჩეხა ლანგ-თამურის შვილის, შაჰრუხად წოდებული მძლავრის ლაშქარს, რომელსაც ალყა შემოერტყა ერნჯაკის ციხისათვის, ეს წიგნიც დაეტყვევებინათ და მოეტანათ სიუნიქის ქვეყნიდან. მას მიემთხვია ღვთისმოსავი მაჰდასი ამირ-ფაშა, თავისი ალალ-მართალი შრომით მონაგებიდან იყიდა, გამოიხსნა ის უცხოთესლთა ტყვეობიდან.

წმ. მოციქულის თადეოსისადმი... თაყვანისცემის გამო შეწირა ეს სულმობრუნებული მატიანე, ვარდივით გაფურჩქნილი ყვავილნარი თავისი სულის მოსახსენებლად ამ ცის მობაძავ წმ. კრებულს, სახელგანთქმულ წმ. მონასტერს, ღვთის სამკვიდრო წმ. ტაძარსა და წმ. მოციქულის, თადეოსის ნათელმოსილ, წმ. საფლავს.

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ წმ. თხზულებას, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ამირ-ფაშა მაჰდასი, მამამისი პარონი, დედამისი მამა-დედა, მისი დიდი პაპა ჰნდუ, დიდედა მარგარიტი, ძმა ამირჯანი, დები სატრიჯანი და ჯანხათუნი, აგრეთვე ყველა სხვა მისი სისხლით ახლობელი, ცოცხალი თუ მიცვალებული...

## 71

ა დ გ ი ლ ი: სოფელი სერკევილი, დ რ ო: 1442 წ., გ ა დ ა მ წ ე რ.
ოჰანეს თმოქეცი (თმოგველი). ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სადღესასწაულ
XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 603, გვ. 531—535.

**აწ, სომხური წელთაღრიცხვის** „პღა“ (1442) წელს, ჩვენი მა
ხოვრის იესო ქრისტეს „რნხდ“-ს (1444), ედემიდან ადამის გამოს
ლიდან „ცოხბ“-ს (6642), ასრულდა ღმრთის კაცის საჰაკ მამამთა
რის ხილვა, რომელმაც იხილა ოთხკუთხა ტაბლა მასზე აღმართულ
ნათელმოსილი ჯვრითა და ვერცხლის ჭურჭლით, აგრეთვე [ი
მასზე] ერთი მტკაველი ეტრატი, ოქროს „ც“ (7) სტრიქონით თა
ში, შუაში წარხოცილი, წაშლილი იყო, ხოლო ბოლოში ერთი სტრ
ქონი ოქროთი და ნახევარი სინგურით ეწერა. ოქროს „ც“ (7) სტრ
ქონი არის განმანათლებლიდან ღმრთის კაც საჰაკამდე, შუა [ნაწ
ლი], რომელიც წარხოცილი, წაშლილი იყო და საყდარი ზღვისფ
რი, პირქუში, შავი ტილოთი დაფარული, [არის] საჰაკიდან ჩვენ
კათალიკოსებსა და ეპისკოპოსებამდე, რომლებიც იყვნენ გახრწნ
**ლნი და უზნეონი,** რამეთუ ვერცხლეულობაში ისხდნენ და ქვეყა
წყევლა-კრულვით აავსეს. ეს იყო შავი ტილო, რომელიც გადაფა
რებოდა ჩვენს ნათესავს.

ამჟამად წყევლა გაქრა წმ. განმანათლებლის ლოცვით, შა
ტილო აღიგავა, კვლავ განახლდა განმანათლებლის საყდარი, ძვე
ლი მოისპო და სავსებით ახალი შეიქმნა, ძველი წყევლა იყო, ხოლ
ახალი [არის] კურთხევა წმ. მამათა მიერ, რომელნიც შეიკრიბნ
აღმოსავლეთიდან და დასავლეთიდან, სამხრეთიდან და ჩრდილო
თიდან ვარდგესში, ნორ-ქალაქში, ვაღარშაპატს, წმ. ეჩმიაძინშ
რომელიც ყოველთა ეკლესიათა დედაა და სომეხთა ნათესავის მშო
ბელი და მანათობელი. სომხებმა დიდი ხანია უგულებელყვეს ის და
ისინიც უგულებელყო ღმერთმა, რამეთუ ღვთის წყალობა და ზრუნ
ვა მოეშალა ჩვენს ნათესავს, ვითარცა იტყვის ღმერთი: არ დარჩე
სული ჩემი მათ შორის, რამეთუ მათ მიატოვეს სახლი ჩემი. ხოლ
ამჟამად შემოქმედი ღმერთი მოწყალე გახდა, შეიბრალა სომეხთ
საცოდავი ნათესავი და შემოკრიბა მრავალი ბრძენი და უმწიკვლ
მჭევრმეტყველი მოძღვარი, მართლმორწმუნე ეპისკოპოსნი, ძაძით
მოსილი მოწესენი, კეთილგონიერი მღვდლები, ღვთისმოსავი წარჩ
ნებულნი და ხალხი, რომლებმაც ყოვლადწმიდა სამების ნება-სურ
ვილით აირჩიეს მშვიდი, გონიერი, სიბრძნისმეტყველი... ჩვენი მამ
მთავარი, სულიერი უფალი კირაკოსი, ვისაც თავის დღეში არც ხორ
ცი უჭამია, არც ღვინო დაულევია, ტყუილი არ უთქვამს, ფიცი არ



გაუტეხია, არც წყევლა-კრულვა ამოსვლია პირიდან. „ხზ“ (47) წელი უდაბნოში იყო და ხორ-ვირაპის წმ., ცხოველ თალს ემსახურებოდა.

ის ამოირჩია სული წმიდამ სომეხთა ნათესავის მეთაურად, წინამძღოლად, მწყემსად, ზედამხედველად და პატრიარქად; ესაა ოქროს სტრიქონი, რომელიც ეტრატის ბოლოს ეწერა. აი ასე ასრულდა ღმრთის კაცის საჰაკის წინასწარმეტყველება.

იმავე ხანებში მოხდა სამშვილდის უცოდველი ქრისტიანების ჟლეტა, რომლებიც ეწამნენ ქრისტესათვის და გახდნენ მარტვილნი, რამეთუ სატანამ აღძრა სკვითთა ნათესავი, ჯაჰანშაჰ მირზა, რომელმაც იახლა მრავალი ლეგიონი და გარს შემოერტყა ციხეს „დ“ (4) თვეს, შეავიწროვა ციხეში მყოფნი, ისე რომ ბევრი მოკვდა ტანჯვით. ურჯულოებმა შეფიცეს ცხოველ ღმერთს, რომ ციხეში მყოფთ არაფერს ავნებდნენ. ისინი მიენდვნენ მათ ცრუ ფიცს და გახსნეს ციხის კარები; ურჯულონი შევიდნენ შიგ, იშიშვლეს მახვილი და შეუბრალებლად გაწყვიტეს „გ“ (3000)-ზე მეტი [სული]. მოთქმა, ვაება, უბედურება და ტანჯვა არ შემიძლია აღვწერო, რამეთუ ზოგი ხმლით დაკლეს, ზოგი ჩაქოლეს, ზოგი კეტებით დალეწეს, ზოგიერთებს თავები მოკვეთეს და „გ“ (3) მინარეთი ააშენეს. ნახავდით ჭირისუფალთა შემზარავ ტირილსა და ვაებას; ტიროდა დედა შვილს, და ძმას, პატარძალი ნეფეს, არავინ ანუგეშებდა მათ, არც ღმერთი და არც კაცი.

ტყვეთა რიცხვმა „ქ“ (9000)-ს გადააჭარბა, ისინი გაინაწილეს ერთმანეთში. ნახავდით გაუბედურებულ მშობელთა და ნაშობთ, რამეთუ დააცილეს დედა შვილს და შვილი დედას, ძმა ძმას, პატარძალი ნეფესა და ნეფე პატარძალს, ჩვილი ბავშვები უწყალოდ მოგლიჯეს დედების კალთიდან და მდინარეში გადაყარეს, ხოლო მტირალი დედები, რომლებსაც გულ-მუცელი ეწვოდათ, ტყვეებად წაასხეს. ზოგი მათგანი წაიყვანეს აღმოსავლეთში, ხორასანში, ზოგი დასავლეთში, რუმში, ზოგიერთი სამხრეთში, არაბსტანში, ზოგიც ჩრდილოეთში, ლაკსტანში. ძველი ისრაელებივით ქვეყნის „დ“ (4) მხარეს გაიფანტნენ. დაშორდა მამა ძეს, ასული დედას, შეყვარებული შეყვარებულს, მეგობარი მეგობარს, წავიდნენ ისინი ტაჭიკთა ქვეყანაში და აღარასოდეს დაბრუნდებიან. გოდებდნენ სომხეთის ეკლესიები, ვითარცა იერემია ელკოსელი, რომელმაც თქვა: წახვედით, წახვედით და მე დავრჩი გაჩანაგებული, თქვენ გეუბნებით, თქვენ გეუბნებით გზას გამდგარნო, იხილეთ ჩემი ვაება და უბედუ-

რება და დამიტევეთ მე, რამეთუ დავრჩი გაუდაბურებული და მარტოვებული ჩემი შვილებისაგან*.

მაგრამ არ გვშართებს ღმერთის მიმართ სასოწარკვეთა, არამედ რწმენით ვევედროთ მას, რომ უკან დააბრუნოს ტყვეები, ვითარცა ძველი ისრაელები, ყველა წმინდანთა მეოხებით, ამინ.

ამ სასტიკ, უკეთურ, მუხთალ და წარღვნისებურ დროს [ცხოვრობს] ერთი კეთილმსახური კაცი, ღვთისმოსავი და მოწყალე, ღვთისმოყვარე, ქრისტეს აღმსარებელი, მართლმადიდებელი, ბრძოლებში შემმართებელი, წარჩინებულთა შორის მამაცი და მთავართა შორის გამორჩეული, აზქანაზიანთა მოდგმის ტომიდან, პარონ შალუე, დიდი მთავრის, ღვთისმოყვარე პარონ სარგისის ძე და პარონ ბულღახის შვილიშვილი... [მან] დიდად მოწადინებულმა შეიძინა ეს [წიგნი] თავისი ალალ-მართალი მონაგებით, გადააწერინა ის, რამეთუ იყოს მეოხი განკითხვის დღეს, მიუდგომელ სამსჯავროში, სამარადისოდ მოსახსენებლად პარონ ბულღახისა, მამის პარონ სარგისის, დედის პარონ თამსას, ძმის პარონ გრიგორის, რომელიც ამ [წიგნის] გადაწერისას უდროოდ გარდაიცვალა ამ ქვეყნიდან და დიდად დაამწუხრა და დააღარიბა თავისი ძმა, ჩემმა უფალმა ღმერთმა განუსვენოს მას აბრაამის კალთასთან და იზრუნოს მასზე, მეორე ძმის პარონ ფანველის, დების სით-ხათუნისა და თენეკის, მისი მეუღლის პარონ დოვლათ-ხათუნის, მისი მეორე, ცოცხალი თანამეცხედრის პარონ გულფაშას, მათი ჰაბუკი, ახალგაზრდა შვილის, პარონ დავითის, რომელიც უფალმა ღმერთმა დაიცვას უშფოთველად და მტკიცედ ღრმა მოხუცებულობამდე, ამინ.

აწ, ვინც მიემთხვევით ამ [წიგნს], წაიკითხოთ, გადაწეროთ ან მოისმინოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ და ცადაღმავალ ლოცვებში მოიხსენეთ ყველა ზემოთ აღნიშნულნი. ასევე, გევედრებით მოიხსენეთ უფლის მიმართ ჰოვანეს ეპისკოპოსი, მეტსახელად ოსკიაფორი, რომელიც ამ საქმეში ჩვენი მასწავლებელია.

დაიწერა ეს [წიგნი] არარატის ქვეყანაში, სოფელში, რომელსაც ჰქვია სურკვილი, წმ. ჰოვანისისა და სხვა სიწმინდეთა მფარველობით, მამაცი და უშიში უფალ გაბრიელის მამამთავრობისა და მთავრობისას, ჯაჰანშაჰის ხანობისას, საქართველოში ვახტანგის მეფობისას, ჩვენს მხარეში პარონ ალიბეგისა, ამ წიგნის უფლის პარონ შალუეს, პარონ ვაჩ[უტი]ს, პარონ ქურთის [და პარონ სა]რგისის მთავრობისას. კვლავ გევედრებით, ქრისტეს სიყვარულის

* შდრ. იერემიას გოდება, 1 : 12.



გამო უფლის მიმართ მოიხსენეთ ამ სოფლის მოწესენი და ხუცესნი...

ხოლო მე, უღირსმა და უმეცარმა, სიკეთეს მოკლებულმა და ყოველგვარი ბოროტებით აღსავსემ, მარტოდმყოფის სახელის უღირსმა ოჰანესმა, საქართველოს გავარიდან, მაგარი ციხე თმოქიდან, ჩემი უღირსობის კვალობაზე დავწერე ეს [წიგნი], რამეთუ ჩვენი წილიც იყოს მასში. ვინც წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს ცადაღმავალ ლოცვებში მომიხსენეთ მეც...

### ბ

...[მოიხსენე] მათთან ერთად თანსუხიც და თერძი გორგასალი[68], აგრეთვე მათი მშობლები და შენ სამარადისო დიდება, ამინ.

## 72

ადგილი: აღჯოცის მონასტერი. დრო: 1442 წ., გადამწერი: გალუსტი. სახელწოდება: კურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 605, გვ. 536—537.

...დასრულდა ეს ღვთივმომადლებული, საწინასწარმეტყველო და სამოციქულო, სული წმიდისაგან მომდინარე თხზულება სომხური წელთაღრიცხვის „პღა“ (1442) წელს, სომეხთა მამამთავრის უფალ კირაკოსის დროს, ღვთის ნებართვით სისხლის მსმელი მხეცის ჯაჰანშაჰის მიერ ქვეყნის ფლობისას, რომელმაც როგორც კი ხელთ იგდო მთავრობა და დაჯდა წინანდელ, ქვეყნის აღმაშენებელ და კეთილგონიერ ხანთა ტახტზე, დაიწყო რბევა, დააქცია მრავალი ქალაქი და გავარი, გააუდაბურა და გააკაცრიელა ისინი, არავის ძალუძს აღწეროს მისი ბოროტება, მეტადრე — რაც თავს დაატეხა ქართველთა ქვეყანას, ქალაქ სამშვილდეს, რამეთუ მზაკვრობით აიღო ის და ყველანი ხმლით ამოწყვიტა, როგორც წინასწარმეტყველი ამბობს, არავინ იყო მათი დამმარხველი*, ასე მოუვიდათ მათ. ურიცხვი, უთვალავი ხუცესი და ერისაგანი, მათი ცოლები და ბავშვები გაიფანტნენ მთელს ქვეყანაზე. ვის შეუძლია უბედურებისა და ვაების ენით მოთხრობა, რაც იმ წელს სომეხთა ნათესავმა იწვნია. ამ სასტიკ და უკეთურ დროში დაიწერა ეს წიგნი არარატის გავარში, ქეღის ხევში, აღჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, ამ წმ. კათოლიკეს მფარველობით...

* შდრ. ფსალმუნი, 79 : 3.

## 73

ა დ გ ი ლ ი: ბაღეში, დ რ ო: 1443 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვანე ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სვინაქსარი: **„Էջմիածին", 1951 թ., Նոյեմբեր-Դեկտեմբեր,** გვ. 81—83; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 621, გვ. 546-547.

...დაიწერა ეს [წიგნი] წმ. კირაკოსის მფარველობით ქალ ბაღეშში, ეჩმიაძინში უფალ კირაკოსის მამამთავრობისას... სომხ წელთაღრიცხვის „პლა"-ს (1442), ჩვენთან უფალ სტეფანოსის წინ მძღვრობისას, ამ ქალაქში შეიხ მაჰმად ამირზას ამირობისას, ჯჰან ამირზას ხანობისას, რომელმაც ძმა მისსავე შვილს მოაკვლევინა თავად ავიდა ტახტზე, შევიდა საქართველოში და ბევრი რამ დაა გრია, რამეთუ აიღო სამშვილდის ციხე და მრავალი ამოხოცა, ხ ცესნი გაათოკვინა და ჩააქოლვინა, ყველა დანარჩენისთვის ბორ ტად თავები წააცლევინა. ქალები და ბავშვები, „ბრ" (2000) სულ დაატყვევა, ყოველივე ეს ცოდვათა ჩვენთა გამო მოხდა...

დაიწერა ეს წიგნი ჰოვანისის მიერ, ბაღეშად წოდებულ ამ ქ ლაქში, აქაურ წმ. ეკლესიათა მფარველობით, „პღბ" (1443) წელ

## 74

დ რ ო: 1443 წ., ხ ე ლ ნ ა წ ე რ ი ს გ ა ნ მ ა ა ხ ლ ე ბ ე ლ ი: კარ პეტი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 624, გვ. 549.

...[წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „პღბ" (1443) წელს, სასტიკ, საშინელ, უკეთურ დროში, რამეთუ ქრისტიანთა ნათ სავი შეაძრწუნა, დაარბია, [სისხლი] გაუყინა ისმაილიტთა ტომმ კირაკოსის კათალიკოსობისას, ვაღარშაპატის განახლების „ბ" ( წლის შემდეგ, ქრისტიანებზე ალექსანდრეს ძის ვახტანგის მეფობ სას, ჯაჰანშაჰ [ი]უსუფის ძის ხანობისას, ამ მხარეში პარონ///იკ ჯაჯურის ძის მთავრობისას...

## 75

ა დ გ ი ლ ი: ალჯოცის მონასტერი, დ რ ო: 1443 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გ ლუსტი. ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 626, გვ. 551.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვ „პღბ"-ს (1443), უფალ გრიგორის მამამთავრობისას, საქართველო ში ვახტანგის მეფობისას, იუსუფის ძის, სისხლისმსმელი მხეცის ჯ



ჰანშაჰის ხანობისას; დაიწერა ფრიად ცოდვილი და უმეცარი, უგუნური მწერლის, მოწესის სახელის უღირსი გალუსტის მიერ, სასტიკ და უკეთურ დროში, არარატის გავარში, ქელის ხევში, ალჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, ამ წმ. კათოლიკეს, წმ. სტეფანოს პირველმოწამის, თორის წმ. ნიშის და აქ თავმოყრილ მრავალ სხვა წმინდანთა მფარველობით.

## 76

ა დ გ ი ლ ი: ალჯოცის მონასტერი. დ რ ო: 1443 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გალუსტი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 540, გვ. 400; I, № 628, გვ. 553.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „პღბ"-ს (1443), უფალ კირაკოსის მამამთავრობისას. საქართველოში ვახტანგის მეფობისას, იუსუფის ძის ჯაჰანშაჰის ხანობისას, არარატის გავარში, ქელის ხევში, ალჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, ამ წმ. კათოლიკეს, წმ. სტეფანოს პირველმოწამის მფარველობით...

## 77

ა დ გ ი ლ ი: თბილისი (?), დ რ ო: 1444 წ., გ ა ნ მ ა ა ხ ლ ე ბ ე ლ ი დ ა მ კ ა ზ მ ა ვ ი: ჰოვანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 646, გვ. 574—575.

...ღვთისმოყვარემ, უწმინდესმა, ყოვლად კეთილმა, მშვიდმა, გამორჩეულმა მოწესემ და უძლეველმა ფილოსოფოსმა უფალმა სარგისმა, დედაქალაქ ტფილისის წმიდა და სახელგანთქმული კათოლიკეს მსახურმა და წინამძღვარმა მოიწადინა ეს საღვთო წიგნი, სიცოცხლის მიმნიჭებელი სახარება, შეიძინა იგი თავისი ალალ-მართალი მონაგებით, განაცხოველებინა ოქროს ვარაყითა და ჭრელ-ჭრელი ფერებით განკაცება და ჩვენი ღმერთის, ქრისტეს სხვა სასწაულები, ახალი სიონის მხიარულებისათვის და გასაბრწყინებლად. მრავალი თხზულებისა და ნაწარმოების შეძენის შემდეგ, რომელიც ჰქონდა ღვთის ეკლესიაში, შემატა ესეც საღვთო განძს, თავად მის და მისი მშობლების, მამამისის სოლომონის, დედამისის ულუხათუნის, ძმის ამირ-აზიზის, მამის ძმის დავით ბერის, დეიდაშვილისა და მის მიერ გაზრდილი მოწაფის ვარდან ხუცესის, აგრეთვე სისხლით ყველა ახლობლის, ცოცხალთა და მიცვალებულთა მოსახსენებლად.

სიტყვით, ქრისტეს წინაშე გულითადად მოიხსენეთ ზემოაღნიშნ...
ლი მომგებელი უფალი სარგის ბერი, ღვთისმოყვარე თავისიან...
თან ერთად, ამინ.

მათთან ერთად [მოიხსენეთ] მისი გაზრდილი მოწაფე, პარ...
თუმანის ძე, ღუკას დიაკონი, მისი სულიერი ძმები სტეფანოს, ...
ვონ, კირაკოს, ასტვაწატურ და ხაჩატურ ხუცესნი...

ეს წმ. სახარება განახლდა და დაიკაზმა „პლგ“ (1444) წე...
მათთან ერთად, ვინც ზემოთ მოხსენებულ იქნენ, მომიხსენეთ მ...
სასჯელის თანამდები ჰოვანეს მწერალი, რომელმაც ეს მცირე ჰი...
ტაკარანი დავწერე.

## 78

ადგილი: ქალაქი ვანი, დრო: 1445 წ., გადამწერი: კარა...
ტი, სახელწოდება: სვინაქსარი. **Ղ. Փիրղալեմեան, Նօտ...
Հայոց,** გვ. 146; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 655, გვ. 584.

...დასრულდა დიდი რუდუნებით, კარგი, გამორჩეული დედ...
დან, რომელიც დაამზადა უშიშმა მარტვილმა და სამყაროს მანათ...
ბელმა მოძღვარმა გრიგორ [ხლათეციმ]; იგი ჩვენი მასწავლებელ...
იყო... დაიწერა ეს [წიგნი] ვასპურაკანის ქვეყანაში, ქალაქში, რო...
მელსაც ჰქვია ვანი, წმ. მოციქულების პეტრეს და პავლეს და წ...
ვარდან მხედართმთავრის მფარველობით, უფალ გრიგორის მამ...
თავრობაში, ჩვენი ეპისკოპოსის, ვარაგის წმ. კრებულის წინამძღ...
რის უფალ ჰოჰანესის [დროს], სომხური წელთაღრიცხვის „პლდ“-...
(1445), სასტიკ დროში, ჯჰანშას მეფობისას, რომელიც ამ წელ...
დიდძალი ლაშქრით გაეშურა ახალციხეში[69] და მრავალი ქრისტიან...
დაატყვევა, რომელთა ტანჯვა და ვაება ჩვენი თვალით ვიხილეთ...

## 79

ადგილი: აღჯოცის მონასტერი, დრო: 1447 წ., გადამწერი: ...
გალუსტი, სახელწოდება: სახარება. **Բ. Սարգիսեան, Մա...
ցուցակ հայերէն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վե...
նետիկ, հտ. Ա.** გვ. 687—688. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 682,
გვ. 606.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „პლზ“-...
(1447), უფალ გრიგორის მამამთავრობაში, საქართველოში...
გო[რ]გეს მეფობისას, ჯაჰანშაჰ [ი]უსუფის ძის ხანობისას, არარა...
ტის გავარში, ქელის ხევში, აღჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობ...



ლის, ამ წმ. კათოლიკეს, წმ. სტეფანოს პირველმოწამის, წმ. მარჯვე-
ნის, თორის წმ. ნიშის მფარველობით...

## 80

ადგილი: თბილისი, დრო: 1447 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 683, გვ. 606—607.

...აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], იხილოთ, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, ქრისტეს წინაშე გულითადად მოიხსენეთ ამ წმ. სახარების ზემოაღნიშნული მომგებელი ნერსესი, მამამისი კარაპეტ ხუცესი, დედა დოლათი, მეუღლე ასლმელიქი, ძმები, ჰოვსეფ ხუცესი და ჰუსიკი, ძმისწული სულთანშა, მამის ძმა უფალი ჰოვჰანესი, შვილი უფალი მხითარი, დეიდაშვილი კარაპეტი, პაპა უფალი მათეოსი, და შნაჰავორი, დისწული ამირ-მელიქი, აგრეთვე ყველა მისი სისხლით ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული. ვინც კეთილად და უმწიკვლო რწმენით მოიხსენებთ, მოხსენებულ იყოთ ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ.

მათთან ერთად, ვინც ზემოთ აღვნიშნეთ, მოგვიხსენეთ ჩემი მშობლები და მეც, სასჯელის თანამდები მწერალი, რომელმაც ეს წმ. სახარება დავწერე და დავასრულე დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, სომხური ათვლის „პლზ“-ს (1447)[70].

## 81

ადგილი: თმოგვი, დრო: 1448 წ., სახელწოდება: სახარება. **Արցախ, Երկասիրեց Մակար եպս. Բարխուտարեանց, Բագու. 1895** გვ. 268—269; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 697, გვ. 618.

იესო ქრისტეს სახელით მე, მურადშესმა მოგყიდე ეს ჩემი საკუთარი სახარება შენ, ხაჩატურ ხუცესს, ჰოჰანისის ძეს, ელისე მოციქულის გავარიდან, ჯრვშკას საყდრიდან, ჩვენი ეპისკოპოსის, ჰაღბატის წმ. მონასტრის მსახურის უფალ თუმასა და თმოქის მღვდლების, მკრტიჩ და არაქელ ხუცესთა მოწმობით, „პლჱ“ (1448) წელს, ტრეს თვის „იე“ (25)-ს (23/III), იყოს ეს ღვთის მოსაწონი, ამინ.

## 82

ადგილი: ციპნას მონასტერი, დრო: 1451 წ., შემამკობელი

და მკაზმავი: თუმა. სახელწოდება: სახარება, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 721ბ, გვ. 644.

„პძთ“ (1440) წელს ჯჰანშა ამირზა შევიდა საქართველოში, ფრიად აოხრა ქვეყანა, ეკლესიები დააქცია და სომეხთაგან „ჟბრ“ (12000)-ზე მეტი მოკლა ან ტყვედ წაასხა. „პ“ და „ლე“ (1446) წელს ბაღდადი აიღო.

„პ“ და „ლთ“ (1450) წელს ჯჰანშა ამირზამ აიღო ეზნკა და ურიცხვი ქრისტიანი, ქალები და ბავშვები, დაატყვევა. ხოლო ცხრაას (1451) წელს ხლათის და ბაღეშის ქვეყანა დაატყვევა და გაასწორა მიწასთან...

## 83

ადგილი: თბილისი, დრო: 1452 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 21, გვ. 16—17.

### ა

...აწ, დაიწერა ეს განმანათლებელი და განმაცხოველებელი წმ. სახარება სომეხთა წელთაღრიცხვის „ჯა“-ს (1452), დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და მხედართმთავარ გიორგის მფარველობით, სისეცის კარგი, გამორჩეული ნუსხიდან.

გევედრებით ყველას, ვინც წაიკითხოთ და განათლდეთ ამ საღვთო სიტყვით, ქრისტეს წინაშე გულითადად მოიხსენეთ აღნიშნული ღვთისმსახური დედაკაცი ჯჰანი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული [მისი] ქმარი აჯიპი, მისი ვაჟები, ვარდანი, მურადი და მელქო, ქალი ელისაბეთი, გარდაცვლილი ვაჟი სარგისი, მისი სისხლით ყველა ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული, ვინც კეთილად და უმწიკვლო რწმენით მოიხსენებთ, მოხსენებულ იყოთ ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ...

### ბ

მანუელ მხატვარი ქრისტეს მიმართ მოიხსენეთ.

## 84

ადგილი: თბილისი, დრო: 1452 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის ქადაგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 22, გვ. 17—18.



...აწ, დაიწერა ეს საღვთო მატიანე და ვარდივით გაფურჩქნილი ყვავილნარი, რომელსაც ჰქვია ქადაგებანი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული, მამაცი და უშიში მჭევრმეტყველისა და უძლეველი ფილოსოფოსის გრიგორ ოროტნეცის მიერ შეთხზული და შეკრებილი. დასრულდა [ეს] წიგნი დედაქალაქ ფაიტაკარანში, რომელსაც ჰქვია ტფილისი[71], მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და გიორგი მხედართმთავრის კარზე, ვაღარშაპატის პატრიარქის, უფალ გრიგორის მამამთავრობისას, ქართველთა ამ ნაჰანგში ჰაღბატის არქიეპისკოპოსის უფალ ლუკასუს წინამძღვრობისას, საქართველოში გეორგ ბაგრატუნის მეფობისას, რომელსაც უფალმა ღმერთმა დიდხანს გაამარჯვებინოს ქრისტეს ჯვრის მტრებზე[72]...

მოიხსენეთ ამ (წიგნის) ზემოაღნიშნული მომგებელი, უძლეველი ფილოსოფოსი და ღირსი მოძღვართმოძღვარი სტეფანოსი, მამამისი ვარდანი, დედამისი დედა-ხათუნი, ძმები და სისხლით ყველა ახლობელი, ცოცხალი და ქრისტეს მიმართ მიცვალებული. აგრეთვე მისი სულიერად ნათესავი, თანაალზრდილი ძმა ჰოვანეს მოწესე, მეუდაბნოე, რომელსაც შემთხვევა მიეცა და შეეწია [მას] სიბრძნის სწავლაში და ფრიად ემსახურა, რომელსაც უფალმა მისი ღვაწლის საზღაური მრავალკეცად მიაგოს იმ ქვეყნად.

აგრეთვე ფრიად პატივდებული, ყოვლისმხილველი, ბრძენი, ხარისხით აღზევებული მისი სულიერი მამა და მასწავლებელი კარაპეტ მოძღვართმოძღვარი, რომელმაც მრავალი ღვაწლით ასწავლა სამოძღვრო და მუსიკის მეცნიერება; უფალმა ღმერთმა დაიცვას იგი, ვითარცა ლამპარი დაუშრეტელი, კათოლიკე ეკლესიის სიქადულად და გასაბრწყინებლად, ხოლო იმ ქვეყნად წმ. მოძღვართა მოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს. კვლავ გევედრებით ამ [წიგნის] მნახველთ, რომ ზემოაღნიშნულებთან ერთად მოხსენების ღირსად გამხადეთ მეც, წიგნის ცოდვილი მწერალი ჰოვანესი, ხუცესი სახელით და არა საქმით. მოიხსენეთ აგრეთვე ჩვენი სულიერი ძმები, რომლებიც მშველოდნენ წერის დროს, ზოგი ქაღალდის გალესვით, სხვები ხაზების გავლებით, ზოგიც სხვა საჭირო საქმეში. ვინც კეთილად და უბიწო რწმენით მოიხსენებთ, მოგიხსენოთ ჩვენმა ღმერთმა ქრისტემ, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ.

დასრულდა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „ჯა“ (1452) წელს, სამ მაისს; ზემოაღნიშნულებთან ერთად მოიხსენეთ აგრეთვე///გონიერი, ბრძენი ხუცესი, ამ [წიგნის] მკაზმავი, თავისი მშობლებითა და ნათესავებით.

## 85

ადგილი: ხახულისა და თორთომის გავარი, დრო: 1455 წ., გადამწერი: ავეტიქი, სახელწოდება: სახარება. Գ. Փիրղալեմեան, Նոտարք հայոց, გვ. 179; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 83, გვ. 61.

დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური ათვლის „ჯდ"-ს (1455), ხახუსა და თორთომის გავარში, მონასტერში, რომელსაც ჰქვია აგრაგი(?)... ნათელმოსილი ტაძრის წმ. ღვთისმშობლის მფარველობით... უმეცარი მწერლის, ავეტიქ ბერის მიერ.

## 86

ადგილი: თბილისი, დრო: 1455 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 573, გვ. 425.

...გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ და განმაცხოველებელ წმ. სახარებას, წაიკითხოთ, გადაწეროთ ან იხილოთ, მოიხსენეთ ქრისტეს წინაშე მისი ზემოაღნიშნული მომგებელი მარიამი, მისი ქმარი ენიბეკი, მშობლები, მამა მხითარი და დედა ღსმათი, აგრეთვე ენიბეკის მშობლები შრვანი და ჰრატი, მარიამის ძმა სოლომონი, პაპა აბრაჰამი, აგრეთვე ჰოვანესი, სტეფანოსი და მათი სისხლით ყველა ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული. ვინც კეთილად და უმწიკვლო რწმენით მოიხსენოთ, მოხსენებულ იყავით ჩვენი ღმერთის ქრისტეს სამარადისო მოსახსენებლით, რომელიც კურთხეულ არს საუკუნოდ, ამინ.

ზემოთ აღნიშნულებთან ერთად მომიხსენეთ მეც, სასჯელის თანამდები მწერალი ჰოვანესი, ხუცესი სახელით და არა საქმით, მშობლებითა და ნათესავებით, აგრეთვე მანუელი, გონიერი და ხელმარჯვე ხუცესი, ამ [წიგნის] მხატვარი...

წიგნი დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „ჯდ" (1455) წელს, დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და მხედართმთავარ გიორგის კარზე, სისის კარგი, გამორჩეული ნუსხიდან, ვაღარშაპატის პატრიარქის უფალ გრიგორის მამამთავრობაში, საქართველოში გიორგის მეფობისას, ჩვენს ნაჰანგში უფალ ღუკასუს ზედამდგომლობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა დაიცვას უშფოთველად, სულითა და ხორცით, ამინ.

## 87

ადგილი: ბასიანი, დრო: 1456 წ., სახელწოდება: კურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 93, გვ. 67.



...თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ამ წმ. აღთქმის მომგებელი, ყოველგვარი სიკეთის მიზეზი პარონი კირაკოსი და მისი მეუღლე ხოიანტი, მათი შვილები თურვანდანი და ჰასრათი. დადო [მან ეს წიგნი] წმ. კრებულის კარზე, მონასტერში, რომელსაც ჰქვია სპიტაკ ვანქი, თავად მისი, მამამისის თავაქალის, დედამისის ელისაბეთის, ძმების, ხოცადეღისა და ჰოვანისის, მათი შვილების, სატალის, თათარის, ჰაიტარის, პატრაღისა და შნოფორის, აგრეთვე პარონ კირაკოსის ყველა სისხლით ახლობლის მოსახსენებლად. დადეს მათ ეს წიგნი წმ. ღვთისმშობლის კარზე, არქიეპისკოპოს უფალ ჰუსიკის, ბასიანისა და უხტიქის გავართა ზედამდგომლის, მამამთავრობისას, მისი და უფალ მხითარ ეპისკოპოსის, აგრეთვე რაის[73] მარტიროსის მოწმობით; იგი ნაყიდი იქნა „ბრ" (2000) ნაღდ თეთრად რაის კირაკოსის სამართლიანი მონაგებიდან და დაიდო სპიტაკ ვანქში, წმ. ღვთისმშობლის კარზე, მისი და მისი მშობლების სამარადისო ხსენებისათვის. სხვას არავის მასთან არაფერი ესაქმება კირაკოსის ნათესავებისაგან, მონასტრის წინამძღვრებს ან ეპისკოპოსს, მოძღვარს ან ბერს, ერისგანს ან ვინც უნდა იყოს. ვინც [წიგნს] მზრუნველობით მოეპყრობა, წყალობას წმ. ღვთისმშობლისაგან მიიღებს; თუ ვინმე ცრუ პატრონი გამოჩნდეს, ან გაყიდოს, ან გაძარცვოს, ან დააზიანოს, სასჯელი წმ. ღვთისმშობლისაგან მიეზღოს. ამ სიკეთის, წმ. წიგნის [შეძენის] მიზეზი გახდა არქიეპისკოპოსი უფალი ჰუსიკი, რომელმაც წააქეზა პარონი კირაკოსი ეყიდა ეს წიგნი; მრავალი წყალობა მიეგოს შემგულიანებელს, ღმერთმა სასუფევლის ღირსი გახადოს, ამინ.

დაიწერა „ჯე"-ს (1456).

## 88

ადგილი: აგჳრკის მონასტერი, დრო: 1458 წ., გადამწერი: ავეტიქი, სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 144, გვ. 109.

...აწ, დაიწერა ეს იადგარი სომხური წელთაღრიცხვის „ჯზ"-ს (1458), უღირსი და უგუნური მწერლის ავეტიქ ბერის მიერ, ხახუსა და თორთომის გავარში, მონასტერში, რომელსაც ჰქვია აგჳრკი, წმ. ღვთისმშობლისა და აქ აღმართულ სხვა ტაძართა მფარველობით.

გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ საგალობელს, დაისწავლოთ ან იხილოთ, ბრალს ნუ დამდებთ იმისათვის, რაც მასში

შეცდომად ჩათვალოთ, რამეთუ პირველად ვწერდი იადგარს და პერგამენტზე, თანაც მწირი უცხო ქვეყანაში. მე ულირსი გევედრებით ყველას, ვინც ხელთ აიღებთ [ამ წიგნს], ან იხილავთ, თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ ჩემი სისხლით ყველა ახლობელი, ჩემი მშობლები და მასწავლებლები და თქვენ მოგიხსენებთ ჩვენი ღმერთი ქრისტე, რომელიც კურთხეულ არს...

## 89

ა დ გ ი ლ ი: კიკეთი, დ რ ო: 1459 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გრიგორ ანგელაკუთეცი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 156, გვ. 118—119.

### ა

ეს ღვთივმომადლებული, ღვთივბოძებული წმ. სახარება სულიერი სიყვარულით მოვიწადინე გრიგორ ანგელაკუთეცმა, უძლურმა და მოხუცებულმა...

დაიწერა კიკეთში, ახალ კურთხეულ წმ. ღვთისმშობლის კარზე, სომხური დიდი წელთაღრიცხვის „ჯჱ"-ს (1459), უხმარი და უძლური, მოხუცი გრიგორ მწერლის მიერ, ჩემი გარდაცვლილი მშობლების, თეოდოროსისა და დედაჩემის სიმიკის, ჩემი ძმის შამიკის, მისი საცოდავი შვილის ოანისის, ჩემი დის კულიკის, ჩემი მიცვალებული მეუღლისა და შვილების, რსტაკისის, ვრთანესის, უსკანისის, ოჰანისის მოსახსენებლად; ისინი ქრისტეს მიმართ ჯავახეთში გარდაიცვალნენ. ამის შემდეგ ბოროტი ჯაჰანშა დაესხა თავს ქვეყანას, მრავალი დაატყვევა და გაძარცვა, დედაჩემს აკოვბიკივით ორთავე მკლავი მოკვეთეს და თავი სისხლში ამოუსვარეს; მისი დასახიჩრებული გვამი წმ. გიორგობას დავასაფლავე[74].

აწ. გევედრებით თვალცრემლიანი, თქვენს წმ. ლოცვებში მოიხსენეთ ზემოაღნიშნული ჩემი მშობლები; აგრეთვე ჩემი მოამაგე ნათლიდედა თენიკი, რომელიც ფრიად დამშვრა ჩემთვის. ქრისტე ღმერთმა შეიწყალოს ის.

### ბ

შ ე მ ა მ კ ო ბ ე ლ ი: მანუელ მხატვარი.

ოი, კეთილო, წმინდა მკითხველო,
ღირსი მყავ მოხსენებისა
მანუელ ცოდვილი მხატვარი.



### ბ

მ კ ა ზ მ ა ვ ი: ბოჰნოში.

ბოჰნოშ მკაზმავი ლოცვებში მოიხსენეთ და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

## 90

ა დ გ ი ლ ი: აირივანქის მონასტერი, დ რ ო: 1459 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მათეოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: კურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 157, გვ. 120.

...აწ, დასრულდა ეს ღმრთივ-სულიერი მატიანე სომხური წელთაღრიცხვის „ჯჱ" (1459) წელს, მწუხარების ხანაში, როდესაც უსამართლო მოთხოვნებით გვავიწროვებენ ურჯულონი, საქართველოში ალექსანდრეს ძის გორგის მეფობისას, სომხებზე, წმ. ეჩმიაძინის ტახტზე, უფალ გრიგორის მამამთავრობისას, ყარა [ი]უსუფის ძის ჯაჰანშაჰის ხანობაში.

დაიწერა ეს [წიგნი] ცის მობაძავ და სახელგანთქმულ. აირივანქად ხმობილ წმ. მონასტერში...

## 91

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1462 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: დავითი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 216, გვ. 169.

### ა

ამ წმ. სახარების მომგებელი ვარდან მღვდელი, ჩვენი მშობლები, მამა ჰოვანესი, დედა ჰავას-ხათუნი, ჩემი თანამეცხედრე მართა-ხათუნი, შვილები, გირსამი, ალექსანოსი, რსტაკესი, ძმები, მსროშა და მკრტიჩი, ჩვენი მიცვალებულები, ალუტი, მრვანი, ბალშიკი, სტეფანოსი, ქრისტეს მიმართ გარდაცვლილი ბერი მკრტიჩი, რომელმაც ამ სახარებისათვის „წ" (50) დანგი გაიღო... აგრეთვე უხმარი მწერალი, ბერის სახელის ულირსი დავითი, ფაიტაკარანი, ტფილისი მოიხსენეთ (?).

### ბ

...[წიგნი დაიწერა] მეფის ადგილსამყოფელ ტფილისში, დიდებული კათოლიკეს, ძოწითმოსილი წმ. ღვთისმშობლისა და მრავალრიცხოვან წმინდანთა მფარველობით, უფალ ზაქარია კათალი-

კოსის მამამთავრობაში, ჰალბატის არქიეპისკოპოსის უფალ ღუკასუს წინამძღვრობისას, საქართველოში გიორგის მეფობისას, სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟა“-ს (1462), „ჳნ“ (150) ქრონიკონს[75], „იბ“(22) აპრილს, აღდგომის კვირაში, რომელიც შავ აღდგომად გვექცა. ხუთშაბათ დღეს „რ“ (1000) თურქი მოვიდა ლოჰინში, „ი“ (20) მხედარი [ცხენებს] წყალი დაალევინეს და დაიბანაკეს. ქალაქში ხმა გავრცელდა, რომ მხედრობა მცირერიცხოვანია; ქალაქიდან „ბჳ“ (200) ქვეყნის უგვარი მოვიდა ჰავჭალის გლგანში[76] ნახირის გასარეკად. ქალაქში ხმა გავრცელდა, რომ მხედრობა მცირერიცხოვანია; ქალაქიდან „ბჳ“ (200)

კარგი ჭაბუკი დაედევნა მათ[77] ლოჰინამდე, წყალში გავიდნენ ქვეითად, დაიღალნენ, ისრები გამოელიათ და [დარჩნენ] უიარაღოდ, უეჭველად ჩემი ცოდვებისა და ბოროტ საქმეთა [გამო] გამოჩნდა დიდძალი მხედრობა, რომელმაც ისინი ორი მხრიდან გარემოიცვა და ყველანი ხმლით ამოწყვიტა, მათი თავები წაიღეს. ვაი ჩემს თავს ამ მწუხარების დღეებში, ვაების მოთხრობა ვის ძალუძს, რამეთუ მსხვერპლად [შეწირული] ჭაბუკნი თავმოკვეთილნი და შიშველნი მოჰქონდათ ჯგუფ-ჯგუფად, ვერავინ შეძლო თავისი მკვდრის ცნობა[78]. იმ დღის ტირილისა და გოდების მოთხრობა არავის არ შეუძლია, ათასჯერ ვაიმე. ღმერთის ძე ქრისტემ ამ წმ. სახარების მეოხებით მათი სული წმ. მოწამეთა და სისხლით შეღებილ მარტვილთა თანამოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს, ამინ.

ჩემთვის, ხუცესის სახელის უღირსი დავითისათვის, რომელმაც ეს სახარება დავწერე, ერთხელ „ღმერთო-შეიწყალე“ ბრძანეთ... სასტიკ და მუხთალ, მოულოდნელი ქლეტის, აღდგომის ხუთშაბათის მოსრვის [დროს]. ოჰ ვაი, ოჰ ვაი, მე მონამ რა ვქნა.

## 92

დრო: 1462 წ., მომგებელი: გრიგორ გორეცი, სახელწოდება: სახარება. Ն. Լալայան, Յուցակ հայերէն ձեռագրաց Վասպուրականի. պրակ առաջին, Թիֆլիս. 1915 გვ. 170; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 217, გვ. 170.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟა“-ს (1462) მე, გრიგორ ხუცესმა, გორეციმ ვიხილე ეს წმ. სახარება და გავხდი მისი მოსურნე, ვითარცა მარტორქა წყაროს წყლისა; შევიძინე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებით თავად ჩემი, ჩემი მშობლების, მამაჩემის გოზალბეკის, ჩემი მეუღლის, ოფა-ხათუნის მოსახსენებლად და ჩემი, ცოდვილი გრიგორ ხუცესის სარგებლობისათვის. აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ სახარებას, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ზემოაღნიშნულნი და ერთხელ „ღმერთო-შეიწყალე“ თქვით.

## 93

ადგილი: სოფელი ტეპური, დრო: 1462 წ., გადამწერი: ტირატური, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 218, გვ. 170—171.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟა“-ს (1462). მე, უფალმა ჰოჰანეს ხუცესმა, რომელიც სამშვილდეში მგვემეს, მისმა თანამეცხედრემ ნრჯ///ს შევიძინეთ ეს სახარება ჩემი შვილების, უფალ სტეფანოსის, ჰოვსეფის, ოსკევანის, სადაღის, როსტევანისა და თუმას, დების, ღმერთის მიმართ მიცვალებული დედახათუნისა და ბეკიხათუნის, აგრეთვე ხათუნის, მამახათუნის, ჯამელიქის, ხანმელიქის, ღზლარბეგის, შაჰზატის, ჩინარის, სადაღის, ანახათუნის, ჩვენი მშობლების ჩყრის, ავაქტირის, ტერტერისა და მათი მიცვალებულების, გულისტანის მოსახსენებლად, ამინ.

### ბ

...დაიწერა ეს წმ. სახარება ჯაჰანშას ხანობაში. აწ, მე, ყოვლად უხმარი და უკანასკნელი ეკლესიის შვილთა შორის, ტირატურ ბერი გევედრებით ჰალბატის წმ. ნიშის მსახურთ... მოიხსენეთ ჩვენი მასწავლებელი დანიელ მოძღვარი და ჰოვანეს სანაჰნეცი, ჩვენი მოძღვარი///.

### გ

უფალმა ღმერთმა შეიწყალოს პარონი თამარ დედოფალი[79] და ალექსანდრე მეფე, ამინ.

## 94

ადგილი: თბილისი, დრო: 1463 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 239, გვ. 195.

...მომგებელმა ამირმა, მამამისის ჰასანის, დედამისის აღამელიქის, მისი მეუღლეების, ალჯისა და ხონდიკის, ვაჟების, ურჯულოთაგან წამებული ქურდამირისა და მურადის, ქალების, სადეკისა და

თავსუხის, შვილიშვილის, ქურდამირის ასულ ალულის მოსახსენებლად [შეიძინა ეს წიგნი]...

აქ, დაიწერა ეს წმ. სახარება „ჯქბ“ (1463) წელს, დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და მხედართმთავარ გიორგის მფარველობით, სასჯელის თანამდები და უცები მწერლის, მღვდლის სახელის უღირსი მკრტიჩის მიერ. დაიწერა ღვთისმოყვარე მეფეთა მეფის გორგის დროს, რომელიც ღმერთმა დღეგრძელჰყოს, გაამარჯვებინოს ქრისტეს ჯვრის მტრებზე, უფალ ზაქარიას მამამთავრობისას, ამ მხარეში ჰალბატის არქიეპისკოპოსის უფალ ლუკასის ზედამდგომლობისას...

## 95

ადგილი: მონასტერი ავაგი, დრო: 1464 წ., გადამწერი: სტეფანოსი, სახელწოდება: დიონისე არეოპაგელის თხზულებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 256ა, გვ. 211.

...აქ, დაიწერა ეს [წიგნი] ზემოხსენებული უღირსი, შეურაცხი, საბრალო, საცოდავი მონის მიერ წმ. კრებულში, ავაქის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. კარაპეტის, წმ. მოციქულთა და სხვა მრავალრიცხოვან წმ. ნიშთა მფარველობით, წმიდა და საკვირველი მოძღვრის ფეხთა წინაშე, მოძღვრის და ჩემი საბრალობელი თავის მოსახსენებლად, „ჯქგ“ (1464) წელს, „ჟდ“ (14) ივნისს, ხუთშაბათს, სასტიკ და მუხთალ დროში, როდესაც ურჯულო ტაჭიკთა ნათესავი მძლავრობს, ავიწროებს ქრისტიანებს. მხეცებზე მეტად გაბოროტდნენ, წყურიათ ქრისტიანთა სისხლი და ახალ-ახალ საშინელებებს ატეხენ მათ თავს, რამეთუ ხარაჯა „დ“ (4) ფლორი გახადეს, ქრისტიანებს თავზე ლურჯ ნიშნებს ადებენ, მკვდრებს არ ამარხვინებენ. სხვაც მრავალი საშინელება განიზრახეს ქრისტიანთა მიმართ და შეურაცხყვეს ისინი; უფალმა ღმერთმა საქმე კეთილად დააბოლოოს.

ჩვენს დროში სხვაც მრავალი უბედურება მოხდა, რამეთუ დაეცა ქალაქი სტამბოლი და მისი მცხოვრებნი ხმლით ამოწყვიტეს, ურიცხვი დაატყვევეს და უთვალავი წმინდანთა ნაწილი ურჯულოებმა ფეხქვეშ გათელეს, ეკლესიები მათი სამკვიდრო გახდა, კიდევ მრავალი საშინელება მოხდა, ვის შეუძლია ამის აღწერა; „ჟ“ (10), მეტი ან ნაკლები, წლის შემდეგ აიღეს პონტოსი, რომელიც არის ტრაპიზონი, დიდად დააზარალეს ის, რამეთუ დააშორეს ძე და ასული დედასა და მამას, ძმა—ძმას, იყო საცოდავი ტირილი და მოთქმა,



რომელიც არ შემიძლია კალმით აღვწერო; ვინ მოთვლის რამდენი ზიანი მიაყენეს ეკლესიებსა და წმიდა ადგილებს.

„ჟ“ (10) წლის წინ დატყვევებულ იქნა დარანალეაცის გავარი, რომელიც არის კამახი; ვის შეუძლია მოუთხროს რბევისა და დანაკლისის შესახებ, რაც განიცადეს ქრისტიანებმა, მონასტრებმა და წმიდა ადგილებმა. აქედან „ე“ (5) წლის შემდეგ მოხდა საშინელი მიწისძვრა და მთლიანად დაიქცა დედაქალაქი ეზინკი, თორმეტი ათასი კაცი და ქალი ცოცხლად დაიმარხა.

აღმოსავლეთში მრავალი რბევა და ზიანი განიცადა აგრეთვე საქართველომ, ასევე ყველა გავარმა; ამის მოთხრობა ან კალმით აღწერა ვის ძალუძს. ხოლო ეს დავწერეთ თქვენი სარგებლობისათვის, გაფრთხილებისათვის, რამეთუ ცოდვათა გამო მოხდა ეს ყოველივე და რომ უფალმა ღმერთმა გიხსნათ თქვენ ყოველგვარი განსაცდელისაგან, ამინ.

ვინც ჩვენ მოგვიხსენებთ, მოგიხსენოთ ჩვენმა ღმერთმა ქრისტემ, ამინ.

## 96

ადგილი: ახალციხე, დრო: 1464 წ., მომგებელი: ტირაცუ, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 274, გვ. 226—227.

დაუსაბამო ღმერთის ნებით და მისივე წყალობით მე ტირაცუ ხუცესმა ვიყიდე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებით თავად ჩემი, მშობლების, ჩემი მეუღლის მარიამის, შვილების, ახალგაზრდა, ჭაბუკი ჰოვანეს დიაკვნისა და გალუსტის, სისხლით ყველა ახლობელთა და მოკეთეთა მოსახსენებლად.

აწ, პირქვე დამხობილი გევედრებით თქვენ, ოი მღვდელთა წმ. დასნო, ვინც ისარგებლოთ ამისგან, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, ჩვენ და ჩვენი მიცვალებულები თქვენს წმ. ლოცვებში მოიხსენეთ და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

მე ეკლესიის შვილთაგან უმრწემესმა, უთვალავი ქანქარის თანამდებმა, ახალციხის დეკანოზმა ტირაცუმ წმ. გრიგორის ეკლესიას მივეცი ეს წმ. სახარება და ვერცხლის ბარძიმი, თავად ჩემი, ჩემი მშობლების, პაპაჩემის, ტირაცუ მღვდლის, მამაჩემის, ჰოჰანეს მღვდლის, ჩემი ძმების, გალუსტის, ასტვაწატურისა და ქრისტოსატურის, ჩემი შვილის მხითარიჩის სამარადისოდ მოსახსენებლად; იგი იყო წიგნის-მკითხველი, თორმეტი წლისა გარდაიცვალა ქრისტეს მიმართ და დაგვიტოვა უნუგეშებელი მწუხარება.

გევედრებით თქვენ, ოი წმ. მღვდელნო, თქვენს წმ. ლოცვებ-
ში მოგვიხსენეთ ჩვენ და ჩვენი მიცვალებულები და ღმერთი თქვენ
მოგიხსენებთ, ამინ.

თუ ვინმე გაკადნიერდეს და ჩვენი სულის მოსახსენებლის მო-
ტაცება სცადოს ამ წმ. ეკლესიაში ან თუ ვინმე გათავხედდეს და
მოიპაროს ან გაყიდოს, ბორკილებით შეკრული იყოს და ჩვენ-
ცოდვები იტვირთოს. ხოლო [სახარების] მომვლელნი და მზრუნ-
ველნი კურთხეულ იყონ ღმერთისა და მისი ყველა წმინდანისაგან,
ამინ.

დაიდო ეს მოსახსენებელი სომხური ათვლის „ჯჟგ“-ს (1464).

ბ

...[მოიხსენეთ] მეწალე ქარიმატინი, მისი მეუღლე მსრ-მე-
ლიქი, მშობლები, მამა კირაკოსი და დედა ნარინ-ხათუნი და ყვე-
მისი სისხლით ახლობელი; მან თავისი ალალ-მართალი მონაგებით
განაახლებინა ეს წმ. სახარება, რომელიც ტირაცუ დეკანოზს და-
დო წმ. გრიგორის ეკლესიაში...

### 97

ა დ გ ი ლ ი: ლელანის მონასტერი, დ რ ო: 1447—1464 წ., გ ა დ ა მ-
წ ე რ ი: სტეფანოს ეპისკოპოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება.
XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 305ა, გვ. 245.

სული წმიდას შეწევნით დაწყებულ იქნა ეს საქმე ღვთივდა-
ცულ განძაკის გავარში, ლელანის წმ. ღვთისმშობლისა და საეპის-
კოპოსო ტახტის მფარველობით; წმ. მონასტერში ჩემი, სტეფანოს
ეპისკოპოსის წინამძღვრობისას, უფალ ჰოჰანისის კათალიკოსო-
ბისას, საქართველოში გიორგის მეფობისას, ჯაჰანშაჰის ხანობაში...

### 98

დ რ ო: 1465 წ., მკითხველის მინაწერი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: საღვთ-
წერილის ნაწყვეტები. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 281, გვ. 230.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟდ“-ს (1465), „ჟე“ (15) ავგის-
ტო. ამ წელს ქართველთა მეფე გორგი შეპყრობილ იქნა ურჯულო
მთავრისაგან ყორყორესაგან, [ბორკილები დაადეს მას]*. მის შემ-

* კვადრატულ ფრჩხილებში მოთავსებული სიტყვები დაწერილია სხვა მელნი-
თა და ხელით.



დეგ სამეფო ტახტზე დაჯდა მისი ძმისწული კოსტანტინე. კოსტან-
ტინეს შემდეგ, გავიდა [რა] ერთი წელი, დაჯდა ბაგრატი[80].

### 99

ა დ გ ი ლ ი: გარნაკერის მონასტერი, დ რ ო: 1467 წ. მ ხ ა ტ ვ ა-
რ ი: აზარია, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარა-
ნები, II, № 304ბ, გვ. 244.

...მრავალი შრომით///დასრულდა შემკობა „ჯჟზ“ (1467) წელს.
///განძაკის პარონი, ამავე წელს ქართველთა მეფე ხელთ///მამაცმა
ყვარყვარემ და გამეფდა ბაგრატი, რომლის მხედრობა უფალმა
ღმერთმა გააძლიეროს და გაამარჯვებინოს მტრებზე, თავად კი
იმეფოს[81]...

### 100

ა დ გ ი ლ ი: გარნაკერის მონასტერი, დ რ ო: 1468 წ., მ ხ ა ტ ვ ა რ ი:
აზარია, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. Հ. Ոսկյան, Արցախի վան-
քերը, Վիեննա, 1953, გვ. 161—162; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, №
346, გვ. 272.

...აწ, დასრულდა ამ [წიგნის] წერა დაბა ელივარდში, უფალ
გრიგორის კათალიკოსობისას, სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟც“-ს
(1468), ჯჰანშაჰის ხანობაში, მათეოს მღვდლის მოწადინებით...

გევედრებით, მოიხსენეთ ამ [წიგნის] მხატვარი, ულირსი აზა-
რია მოწესე...

შეიმკო განძაკის ქვეყანაში, გარნაკერის ტახტზე... უფალთა
უფალ ჰოვჰანისის კათალიკოსობისას, ამ მხარეში არქიეპისკოპოს
უფალ წერუნის განმგებლობისას... ამ წელს ქართველთა მეფე გორ-
გი ხელთ///.

### 101

ა დ გ ი ლ ი: გორი, დ რ ო: 1469 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გრიგორი, ს ა-
ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 373,
გვ. 291—292.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის
„ჯჟც“-ს (1469), დაბა-ქალაქ გორში, კათოლიკე წმ. ღვთისმშობლის
მფარველობით, ზერელე, უხმარი მწერლის გრიგორის მიერ, თავად
ჩემი, ჩემი მშობლების, მამის ჩარქასის, დედის ვარდეტიკინის, ძმე-

ბის და სისხლით ყველა ახლობლის მოხსენებისათვის. გადავეცი ეს [წიგნი] ბრეწის[82] წმ. განმანათლებლის კარზე [ჩემს] სამარადისოდ მოსახსენებლად, ჰოვანის ბერისა და უმწიკვლო მღვდლების, ვარდანისა და ეზეკიელის მეშვეობით[83]...

## 102

ა დ გ ი ლ ი: აღჯოცის მონასტერი, დ რ ო: 1471 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ვარდანი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 397, გვ. 315—316.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯი" (1471) წელს, წმ. ეჩმიაძინის ტახტზე უფალ არისტაკესის მამამთავრობისას, საქართველოში ბაგრატის მეფობისას, ჰასან ბეგის ხანობაში, სასტიკ, უკეთურ, მწუხარების დროში, როდესაც ქრისტიანთა ნათესავი ღელავს, ძრწის უცხოთესლთაგან და უსამართლო გადამხდელთაგან.

აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება არარატის გავარში, ქეღის ხევში, აღჯოცის მონასტერში...

## 103

ა დ გ ი ლ ი: სამცხე, დ რ ო: 1465—1473 წწ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰაკობი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: კარაბადინი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 443, გვ. 349—350.

### ა

ოი მკითხველნო, მკურნალნო და სიბრძნისმოყვარენო, თქვენ იცით, რომ ფრიად კურნავს ეს წიგნი და ვინც კურნავთ და მკურნალობთ, სიცოცხლე ინდომეთ, ითხოვეთ ღვთისაგან ხოჯა ევაჩისათვის, რომელიც სახელდებულია სამცხის მკურნალად და მისი ვაჟის მურადბახშისათვის, აგრეთვე ჩემთვის, ხუცესის სახელის უღირს ჰაკობისათვის...

### ბ

...ეს ფრიად სასარგებლო წიგნი, რომელიც არის ადამიანის ბუნებისა და მის სხვადასხვა ვნებათა, ავადმყოფობათა და სატკივართა გამოძიება, გადაეწერა ჩვენს თანააღზრდილ ძმას მარგარე მოძღვარს, გრიგორის მთარგმნელის შრომის [შედეგად].

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], წაიკითხოთ ან გადაწეროთ,



ქრისტესგან სიცოცხლე ითხოვეთ ხოჯა ევაჩისათვის, რომელიც ღვთის განგებით სამცხის ქვეყნის მკურნალია, აგრეთვე მისი ვაჟის მურადბახშისათვის[84], რომელიც უფალმა ღმერთმა დაიცვას მშვიდობიანად და აღღეგრძელოს, ამინ.

დაიწერა ეს წიგნი, რომელსაც ჰქვია მაღრაბადინი და სომხურად ითარგმნება „სამკურნალოდ", წმ. ღვთისმშობლის მონასტრის კარზე, უფალ არისტაკესის მამამთავრობაში, პარონ ყორყორეს მეფობის დროს, უფალ გრიგორის ეპისკოპოსობისას, რომელიც არის სამცხის ქვეყნის წინამძღოლი, პარონ აზიზისა და პარონ ვარძელის ტანუტერობისას. დავწერე ეს წიგნი მე, უფალმა ჰაკობმა, წარპიანის ძემ, რომელიც ამ წელს ხელდასხმულ ვიქენი. წიგნის შეცდომებისათვის მომიტევეთ, რადგან [ჩემთვის] პირველი წიგნი იყო და მეტად ძნელი, რამეთუ ადამიანის ყოველი ასოს [სახელი] გადმოაქვს არაბული ენიდან სომხურად. ვინც მოხსენების ღირსად გაგვხდით ჩვენ, თქვენც მოხსენებულ იყოთ ქრისტესაგან, რაჟამს დაჯდეს თავის სამსჯავრო ტახტზე. შენდობა ითხოვეთ ქრისტესაგან ჩვენი და თქვენი მიცვალებულებისთვის. ამინ.

## 104

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1474 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ასტვაწატური, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება, Գ. Փիրղալեմեան. Նոտարք հայոց. გვ. 320; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 455, გვ. 361—362.

...ეს წმ. სახარება დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „ჯიგ" (1474) წელს.

ვიში და ვაება გვესმის ჩვენ, მწუხარებას ხედავენ ჩვენი თვალები, რამეთუ ცოდვათა ჩვენთა გამო განურისხდა სახიერი ღმერთი ქალაქ ტფილისს და იყო დიდი სიკვდილიანობა, რომლის აღწერა არ ძალგვიძს.

ოჰ, ათასი ვაი ჩვენ. [ყოველ] დღე და საათს იყო ისეთი ძრწოლა, ათასჯერ ვაი ჩვენ, რომ გული გვატკინა. ჩვენი შვილი ანგელოზს ხედავდა, ჩვენ გვაჩვენებდა და საუბრისას მართალი სული განუტევა.

როდესაც ინათა, წივილ-კივილმა მოიცვა ქალაქი. ძმას არ შეეძლო წასვლა ძმის სანუგეშებლად. ასეთი გოდების მოთხრობა ვის ძალუძს[85].

[წიგნი დაიწერა] უფალთა უფალ სარგისის მამამთავრობის წლებში, ჩვენი არქიეპისკოპოსის უფალ ლუკასის დროს, რომელ-

მაც ამ წელს ააშენა მაღალი სამრეკლო, თავზე ოქროს ვაშლიანი ჯვრით, უფალმა ღმერთმა ადღეგრძელოს იგი... საქართველოში ბაგრატის მეფობისას. დაიწერა ეს წმ. სახარება ქალაქ ტფილისში, წმ. კათოლიკე ღვთისმშობლის მფარველობით, უღირსი მღვდლის, უხეირო მწერლის ასტვაწატურის მიერ, ღვთისმსახური დილშატ მამასახლისის მოწადინებით.

## 105

ადგილი: ოლთისის ციხე, დრო: 1474 წ., გადამწერი: მელქისეთი, სახელწოდება: სახარება. **Ղ. Փիրղալեմեան Նոտարք հայոց**. გვ. 318—319; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 456, გვ. 362.

...აწ, ამ უკვდავების სასმელის, სწორუპოვარი მარგალიტისა და ფრიად ქებული ნუსხის მსურველი გახდა უმწიკვლო და ღვთის სათნო მღვდელი ასტვაწატური, გადააწერინა ის უხეირო მწერალს მელქისეთს უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჯიგ"-ს (1474), გუგარქის გავარში, უხტიქად წოდებულ ციხეში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. კარაპეტისა და სხვა წმ. ნიშთა მფარველობით...

## 106

დრო: 1476 წ., გადამწერი: სტეფანოს ჩმშკაწაგცი (?), სახელწოდება: სავალობლები. **Բ. Կիւլէսէրեան, Պատմութիւն կաթողիկոսաց կիլիկիոյ, Անթիլիաս-Լիբանան**, 1939, გვ. 68—72; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 496, გვ. 394—395.

სომხური ათვლის ცხრაას
ოცდახუთი წლის (1476) დამდეგს,
მზე რომ იყო ღრიანკალის თანავარსკვლავედში,
დიდმა სულტანმა ჰასან ფად[ი]შაჰმა
ყველა მხარეში გაგზავნა ბრძანება,
რომ შეეკრიბათ დიდძალი ჯარი,
ქართველთა ქვეყნის ასაოხრებლად[86].
ასი ათასი იყო მთლიანად
მხედრობისა და ქვეითთა რიცხვი[87].
ტფილისს შევიდნენ მეტად კადნიერად,
დაიმორჩილეს და დაარბიეს.
ქართველთა ქვეყნის მეფე ბაგრატი
წასული იყო ლაკზსტანს
მათთან საომრად, ჯავრის საყრელად,



მისი ქვეყანა უპატრონოდ დარჩენილიყო[88].
ყოველივე მოხდა ღვთის ნებით,
ბოროტებათა გამო ქართველთა,
მათ მოისყიდეს სულტანი
და ჩვენ წაგვართვეს გოლგოთა[89].
ვითარცა ესმათ ხმა თურქმენისა,
ყველამ გაქცევა არჩია,
ზოგმა მიმართა ბუჩქნარებს, ტყეებს,
და ციხეებში გამაგრდნენ სხვები.
აიღეს ტფილისი, დაბანაკდნენ იქ,
დაიმორჩილეს, ქალაქს ვინც დარჩა,
შექმნეს მხედართა ერთი რაზმი
და გააგზავნეს საომრად გორში.
მივიდნენ იქ და ციხე აიღეს
ხმლით ამოწყვიტეს მამაკაცები,
ტყვედ წაიყვანეს იქაურები,
სამასი ბავშვი და დედაკაცი.
შემდეგ მიადგნენ ტყეს,
თხუთმეტ დღეს ეძებდნენ ხალხს,
შეიპყრეს ყველა მათგანი,
ბორკილგაყრილი წამოიყვანეს.
მამაკაცები ხმლით ამოწყვიტეს,
მოხუცი ქალებიც მიაყოლეს მათ,
ხუცესნი დაკლეს, აიღეს
სისხლი და შესვეს იგი.
ვის შეუძლია ამის მოთხრობა,
ანდა აღნუსხვა მკვდრების,
მოსმენა მათი გმინვის
სისხლით რომ იყვნენ მოსვრილნი...

## 107

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1476 წ., სახელწოდება: სახარება. **Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց**. VI. կազմեց **Ն. Պողարեան, Երուսաղէմ**, 1972, გვ. 490—491.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯიდ"-ს (1475), როდესაც დაიწერა ეს წმ. სახარება, ტაჭიკებმა აიღეს კაფა, დაატყვევეს და დაარბიეს

გაძლიერებულიყო, ჩვენი მოზღვავებული ცოდვების გამო სადღა იპოვებოდა ჭეშმარიტება ურჯულოთა მომრავლებისა და ქრისტიანთა შემცირებისას, [წიგნი დაიწერა] საქართველოში ბაგრატის მეფობისას, ყორყორეს ათაბაგობისას[93], ტაჭიკთა ხანის, ოთმანის შვილიშვილის, უზუნ ჰასანის დროს.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯ“ და „იე“ (1476) წლის სექტემბერში შეიკრიბა ტაჭიკთა ურიცხვი ლაშქარი და საღვთო ომით წავიდნენ საქართველოში, დაბანაკდნენ მდინარე მტკვრის პირას, ქალაქ ფაიტაკარანში, რომელსაც ამჟამად ჰქვია ტფილისი; მოედო მისი ჯარი ქართველთა ქვეყანას, მიაღწიეს აფხაზთა საზღვრებამდე, ავიდნენ კოვკასის მთის მწვერვალზე, ერთ ადგილზე შეკრიბეს დიდძალი ნადავლი და ტყვეები, ბევრი საშინელება ჩაიდინეს. რამეთუ „ლბრ“ (32000) სული დაატყვევს და „ხცრ“ (48000) გაწყვიტეს. გავიგეთ და ვიხილეთ [რა] ყოველივე ეს, თავზარი დაგვეცა, რადგან ცოდვათა ჩემთა გამო მოწყალე ღმერთმა ქრისტიანთა ნათესავი სასტიკი მახვილისათვის გაიმეტა, ნება დართო სატანას აღეძრა ტაჭიკთა უწყალო ნათესავის გული და აღესრულებინა მისი წადილი, უფალმა ღმერთმა იხსნას მთელი საქრისტიანო ურჯულოთაგან და სატანის განსაცდელისაგან, ამინ იყოს, იყოს.

ოი, ამ წმ. სახარების წმ. მკითხველნო, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ აგრეთვე წიგნის მომგებელი გრიგორ ელიას ძე, რადგან დიდი წადილითა და გულმხურვალე სიყვარულით შეიძინა ეს წმ. სახარება ალალმართალი მონაგებით თავად მის, მისი შვილების, მხითარის, ჰარაპეტის, ნორჩ ყრმათა აზიზბეკის, ელიას, მუსესის, ძმის საჰაკის, ქრისტეს მიმართ მიცვალებული მშობლების, მამამისის ელიასა და დედამისის მართას მოსახსენებლად, აგრეთვე ყველა სხვა მისი სისხლით ახლობელი და მიცვალებულები ქრისტეს მიმართ მოიხსენეთ...

ჰავხელად წერისა და შეცდომებისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რადგან ჩვენ მეტი ვერ შევძელით.

თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოგვიხსენეთ უხმარი მწერალი, ხუცესის სახელის უღირსი მელქისეთი, მამაჩემი სიმეონ მღვდელი, დედაჩემი ღაიათ-ხათუნი და ქრისტეს მიმართ გარდაცვლილი ჩემი სისხლით ყველა ახლობელი...

## 112

დრო: 1477 წ., სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 523, გვ. 416.



...აწ, დაიწერა ეს [სახარება] სომეხთა წელთაღრიცხვის „ჯიზ“-ს (1477), სასტიკ და უკეთურ დროში, რამეთუ ამ წელიწადს ოთმანის შვილიშვილი ჰასან ბეგი თავს დაესხა ქალაქ ფაიტაკარანს, რომელსაც ამჟამად ტფილისი ქვია; იშოვა ნადავლი და ტყვეები, საშინელი ხოცვა-ჟლეტა დაატეხა თავს ქვეყანას, ვის შეუძლია///

## 113

ადგილი: ჰოვჰანავანქის მონასტერი, დრო: 1477 წ., გადამწერი: გაბრიელი, სახელწოდება: კონდაკი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 524, გვ. 417—418.

### ა

...დაიწერა [ეს წიგნი] უხმარი, უბრალო მწერლის, გაბრიელ ეპისკოპოსის მიერ, ჩვენი წელთაღრიცხვის „ჯიზ“-ს (1477)...

### ბ

...ურიცხვი ცოდვებით გონებადახშული და მომაკვდავი მწერალი გაბრიელ ეპისკოპოსი, მომგებელი ხოჯა ჰანდიკი, მისი მეუღლე და მათი შვილი, ყრმა ჰაკობი ქრისტეს წინაშე მოიხსენეთ.

„ჯიე“ (1476) წელი, საქართველოს დატყვევება, რომელიც ჰასან ბეგმა დაატყვევა.

### გ

ჰასან ბეგმა საქართველოში „ლბრ“ (32000) [სული] დაატყვევა, „[ჯ]იე“ (1476) წელი.

## 114

ადგილი: ანკიუნიაცის მონასტერი, დრო: 1477 წ., გადამწერი: ზაქარია, სახელწოდება: სახარება. „Արարատ“. 1911 թ, մարտ. გვ. 219—220; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 525, გვ. 418—419.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური ათვლის „ჯ“ და „იზ“ (1477) წელს, აშოტა-ძორში, ანკიუნიაცის მონასტერში, წმ. განმანათლებლის მფარველობით... ცოდვებით სავსე და უღირსი მწერლის ზაქარიას მიერ, ჰასან პარონის მეფობაში, რომელმაც გაძარცვა და დაატყვევა ტფილისის ქვეყანა, „კრ“ (60000) სული [წარწყმიდა]. „ლრ“ (30000) გაჟლიტა, „ლრ“ (30000) დაატყვევა. ათასჯერ ვაიმე...

დასრულდა ეს წმ. სახარება „ე“ (5) ივლისს...

ხელი მიწდება, წარმავალია,
წიგნი კი რჩება მოსახსენებლად...

## 115

ა დ გ ი ლ ი: ქთიშის მონასტერი, დ რ ო: 1477 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: ალექსიანოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 626ბ, გვ. 460.

ყოვლისმპყრობელი ღმერთის ნებით მე უფალმა ალექსიანოსმა ვიყიდე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებითა და შრომით... ამ წელიწადს მოხდა საქართველოს წარწყმედა, მას თავს დაესხა უზუნ ჰასანი, მთლიანად დაარბია და დაატყვევა; მამაკაცები: ხუცესნი, დიაკონნი, და ერისაგანნი გაწყვიტა, ქალები, გოგონები და ყმაწვილები ტყვედ წაასხა და გაფანტა [მთელ] ქვეყანაზე, ენას არ ძალუძს მწუხარებისა და გოდების მოთხრობა...

„ჯიზ“ (1477) წელი.

## 116

დ რ ო: 1478 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: ამირი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სვინაქსარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 538, გვ. 425.

...[წიგნი შევიძინე] სომხური წელთაღრიცხვის „ჯიშ“-ს (1478), „იც“ (28) არაცს (17/V). ამავე ხანებში შევიდა ჰასან პარონი საქართველოში და დაარბია იგი, მრავალი მახვილით წარწყმიდა, [ქვეყანა] გააჩანაგა, ორმოცი ათასი სული დაატყვევა. მათი განსაცდელის აღწერა ვის ძალუძს. ბევრი ეკლესია დაანგრიეს, ჯვარი და წიგნები, აგრეთვე ეკლესიის სამსახურებელი გაანადგურეს. თავად [უზუნ ჰასანი] უბოროტესი სიკვდილით მოკვდა, როგორც შეჩვენებული ყრმათა მკვლელი იროდი...

## 117

ა დ გ ი ლ ი: არგელანის მონასტერი, დ რ ო: 1478 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გრიგორ ბერკრეცი. ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 539, გვ. 425—426.

დასრულდა... ეს იადგარი სომხური წელთაღრიცხვის „ჯ“ და „იშ“-ს (1478), ტარბერუნის ქვეყანაში, წმიდა და ღვთის სამკვიდრო არგელანის მონასტერში, რომელიც არის ქალაქ ბერკრის პირდაპირ... ჰავხელად მწერლის გრიგორ ბერკრეცის მიერ... უფალ ჰოვჰანესისა და არქიეპისკოპოს უფალ სარგის ეზნკაცის მამამთავრობისას. [სარგისმა] თვითონ დაიქვემდებარა საკათალიკოსო და საოცრად იმარჯვა ჰასან ბეგის მიერ საქართველოდან [გარეკილი] ტყვეების განთავისუფლებაში[94], რაც ამ წელს მოხდა...

## 118

ა დ გ ი ლ ი: არჯარერკის უდაბნო, დ რ ო: 1482 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ვრთანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 24, გვ. 28.

...[წიგნი დაიწერა] ვრთანეს მოწესის მიერ, ყრუდ წოდებული გრიგორის ნუსხიდან, არჯარერკის უდაბნოში, წმ. სარგისისა და იაკობოსის ფეხთა წინაშე, ეჩმიაძინში უფალ სარგისის მამამთავრობისას, ჩვენი ეპისკოპოსის უფალ მანუელის დროს, იაყუბ ბეგის ხანობაში, საქართველოში კოსტანტის მეფობისას, არარატის ქვეყანაში, ჰაიოც-თარის მოწესის უფალ სარგისის მოწადინებით.

## 119

ა დ გ ი ლ ი: ოლთისის ციხე, დ რ ო: 1483 წ, გ ა დ ა მ წ ე რ ი: მელქისეთი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სვინაქსარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 37, გვ. 36—37.

...[წიგნი დასრულდა] სომხური წელთაღრიცხვის „ჯ“ და „ლბ“ (1483) წელს, „ზ“ (6) მარტს...

აწ, დაიწერა ეს წმ. წიგნი გუგარქის გავარში, უხტიქად წოდებულ ციხეში, წმ. კარაპეტის, წმ. პირველმოწამე სტეფანოსის, წმ. იაკობისა და სხვა მრავალრიცხოვან წმინდანთა მფარველობით, ჰასან ბეგის ძის აყუბაგის ხანობაში, საქართველოში ყორყორეს პარონობისას[95], უფალ სარგისის კათალიკოსობაში, უწყინარი, უმწიკვლო, მეუდაბნოე ეპისკოპოსის, უფალ ჰუსიკის დროს...

## 120

ა დ გ ი ლ ი: ოლთისი, დ რ ო: 1483 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მელქისეთი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 38, გვ. 37.

...სომხური წელთაღრიცხვის ცხრაას და „ლბ“ (1483) წელს დაიწერა ეს წმ. სახარება ულირსი, უხეირო მწერლის, ხუცესის სახე-

ლის უღირსი, სახელით და არა საქმით [ხუცესის], მელქისეთის მიერ, წმ. კარაპეტის მფარველობით, უხტიქად წოდებულ გუგარქის გავარში, სასტიკ და უკეთურ დროში... რომელ წელიწადშიც მოხდა მიწისძვრა, განადგურდა ქალაქი ეზნკა „ი“ (20) სოფლითურთ, როგორც ადამიანები, ისე პირუტყვი. „ლრ“ (30000)-მდე ადამიანის [დანაკარგი] აღიწერა.

## 121

ა დ გ ი ლ ი: არჭეში, დ რ ო: დაახლ. 1483 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვჰანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 42, გვ. 39.

მწერალი—ხუცესი ჰოვჰანეს მანგასარენცი; [დაიწერა] ქალაქ არჭეშში, წმ. გიორგი მხედართმთავრის კარზე, უფალ ალექსიანოსის სარგებლობისათვის, რომელიც საქართველოდანაა, გრიგორ მღვდლის შვილი, ხონთქარ-ხათუნის თანამეცხედრე, ანდრეას ხუცესის, მანანის, კოსტანტი მღვდლისა და გრიგორის მამა.

## 122

დ რ ო: 1484 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: სტეფანოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 57ა, გვ. 55.

...[წიგნი დასრულდა] სომხური წელთაღრიცხვის „ჯლგ“ (1484) წელს, წმ. ეჩმიაძინის ტახტზე, რომელიც ვაღარშაპატშია, უფალ სარგისის მამამთავრობისას... ქვეყნის პყრობისას მხნე და ძლევამოსილი ჭაბუკის [ია]ყუბ ბეგისა, დიდი ჰასან ბეგის ძისა, რომელმაც მრავალი ქალაქი და ადგილი აიღო და დაარბია, წავიდა საქართველოში, ჯარი გაიფანტა, მოედო ქვეყანას///შევიდა დიდ ქალაქ ტფილისში, მოსრეს ყველანი მახვილით, მოხუცნი და ყრმანი, ეკლესიაში დაკლეს ხუცესნი და დიაკონნი. ბუჩქნარებსა და ტყეში გაქცეულთ ეძებდნენ და იპოვიდნენ [რა], კლავდნენ, ვითარცა პირუტყვს, ბევრი დაატყვევეს///დაარბიეს და მრავალი საშინელება ჩაიდინეს///გააქციეს///[96].

## 123

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1485 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მკრტიჩი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 639, გვ. 466—467.



### ა

...დაიწერა ეს საგალობელთა თხზულება, რომელსაც ჰქვია იადგარი, ფრიად ცოდვილი და უღირსი მწერლის, მკრტიჩ ხუცესის მიერ, სომხური ათვლის „ჯლდ“-ს (1485), დაიწერა წმ. საგალობლები ქალაქ ტფილისში, წმ. კათოლიკესა და სნეულებათა მკურნალის მოლნის წმ. გიორგის მფარველობით. აწ, ეს ღმრთივ-სულიერი საგალობლები მოიწადინა უფალმა ტირატურ მღვდელმა და გადააწერინა დიდი წარსაგებლით მისი, უბიწო პიროვნების, სარგებლობისათვის, თავისი თავის, მისი მშობლების, მამამისის თადეოსის, დედამისის ორტუ-მელიქის, მეუღლის ასანთენის, მისი ჭაბუკი შვილების, ასტვაწატურის, ზექელისა და დანიელის, აგრეთვე სხვა ვაჟების, მირიჯანისა და უსეფის, მისი ღვიძლი ძმების მოსახსენებლად. აწ დასრულდა ამ სადღესასწაულო, ოქროკაზმული, ზეშთაგონებული წიგნის წერა სომხური წელთაღრიცხვის „ჯლდ“ (1485) წელს, სასტიკ, შფოთიან ხანაში, როდესაც შევიწროებული ვართ ურჯულოთა მძლავრობით~~, ჰასან ბეგის ხონობაში~~[97], რომელმაც დაატყვევა საქართველო და აოხრა ქალაქი ფაიტაკარანი.//წმ. ეჩმიაძინის სამოციქულო ტახტზე, რომელიც ვაღარშაპატშია, უფალ სარგისის მამამთავრობისას, სამგზის სანატრელი ტირატურ მღვდლის მოწადინებითა და წარსაგებლით, რის გამოც პირქვედამხობილი გევედრებით ყველას, ვინც განათლდებით ამ [წიგნით], დაისწავლით ან გადაწერთ, ქრისტეს წინაშე მოიხსენეთ ამ წიგნის აღნიშნული მომგებელი ტირატურ მღვდელი, მშობლებსა და სისხლით ყველა ახლობლებთან ერთად... გულის სიღრმიდან ნათქვამით: უფალო ღმერთო შეიწყალე ისინი და განწმინდე ხელნაწერი მათი ცოდვებისაგან, ამინ.

### ბ

შ ე მ ა მ კ ო ბ ე ლ ი: სტეფანოს არცნჯეცი.

მოიხატა ეს იადგარი ეპისკოპოს სტეფანოს არცნჯეცის მიერ, ტირატურ დეკანოზის მოწადინებით. ღმერთმა ასარგებლოს მას და მის შვილებს, ამინ; „ჯლზ“ (1487) წელს შეიმკო.

### გ

უღირსი მხატვარი სტეფანოს ეპისკოპოსი მოიხსენეთ ქრისტეს წინაშე და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

შეიმკო ეს იადგარი ტირატურ ხუცესის მოწადინებით, მოიხსე-

ნეთ [იგი] ქრისტეს წინაშე ერთი „[ღმერთო] შეიწყალეთი“ და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

## 124

ა დ გ ი ლ ი: სოფელი არევისი, დ რ ო: დაახლ. 1488 წ., ს ა ხ ე ლ წ ო-დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 166, გვ. 97.

დაიწერა ეს წმ. სახარება სიუნიქის გავარში, სოფელში, რომელსაც ჰქვია არევისი, წმ. გრიგორის ფეხთა წინაშე, ჰოვნათან მოძღვრის წინამძღვრობისას, ფრიად ცოდვილი მწერლის მიერ; [მოიხსენეთ] ჩემი ძმა ევატი, მისი მეუღლე ანა, რომელმაც დიდი ამაგი დაგვდო, გემრიელი საჭმელებით გვკვებავდა. [წიგნი დაიწერა] სასტიკ და უკეთურ ხანაში, იაყუბ ბეგის ხანობაში, რომელიც წავიდა და აოხრა ტფილისის ქვეყანა, ეკლესია, ჯვარი და ყოველფერი გაანადგურა, მრავალი ქრისტიანი დაატყვევა[98].

## 125

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1488 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მკრტიჩი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. „Էջմիածին“, 1960 წ., № 9, გვ. 63; XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 146, გვ. 120.

### ა

...[წიგნი მოიწადინა] ღვთისმოყვარე, უბიწო და უწყინარმა ღაზარ მღვდელმა, რომელმაც დიდი მონდომებითა და სურვილით გადააწერინა ეს წმ. სახარება თავად მისი, მისი მშობლების, მამამისის სქანდარის, დედამისის ბეგი-ხათუნის, მეუღლის გულუმის, ძმების ჯანდარის, მარტიროსის, თადეოსის, სტეფანოსის, ჯაფარის, სპანდიარის, ხაჩატურის, მისი ვაჟის, ღუკასის, მისი ქალების, თანგიკის, ნარინის, აზიზის, დების, დედა-ხათუნისა და მართა-ხათუნის, აგრეთვე ყველა სხვა სისხლით ახლობლის სარგებლობისათვის.

აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სასჯელის თანამდები და უღირსი მწერლის, მღვდლის სახელის უღირსი მკრტიჩის მიერ, „ჯლჱ“ (1488) წელს, დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და გიორგი მხედართმთავრის მფარველობით, სასტიკ და შფოთიან ხანაში.

აწ, გევედრებით ყველას, ვინც წაიკითხოთ ან გადაწეროთ [ეს წიგნი], მოიხსენეთ მისი ზემოაღნიშნული მომგებელი, უფალი ღაზარი///და ყველა მისიანი, მათთან ერთად მისი სულიერი ძმა, უშიში მოძღვარი აბრაჰამი, ამ [წიგნის] მკაზმავი და მხატვარი, სხვა სულიერი ძმებიც, უფალი ვარდანი, უფალი ჰოვჰანესი, უფალი ესაია დეკანოზი და ბარსეღი.

ვინც კეთილად და უბიწო სარწმუნოებით მოიხსენებთ, მოხსენებულ იყოთ ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ.

### ბ

მ ხ ა ტ ვ ა რ ი: აბრაჰამი.

ამ წმ. სახარების მომგებელი ღაზარ მღვდელი, [აგრეთვე] აბრაჰამ მხატვარი მოიხსენე; „ჯლჱ“ (1488) წელი.

## 126

ა დ გ ი ლ ი: სოფელი კრცნკანი, დ რ ო: 1489 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: სარკავაგი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 647, გვ. 470.

...[წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „ჯლჲ“-ს (1489), სომხებზე უფალ სარგისისა და ჰოჰანესის ზედამდგომლობისას, გრიგორ მოძღვრის წინამძღვრობისას, პარონ დავითის მთავრობისას, რომელიც იყო ჰამშენის უფალი, იგი სამშობლოდან გააძევა ჩითახის ნათესავმა[99] და დამკვიდრდა სპერის ქვეყანაში; მათ (ჩითახთა) მიერ მრავალი ქრისტიანი მთავარი და მეფე განიდევნა უცხოეთში, მათი მახვილი ღმერთმა დალეწოს თავისი ყოვლად ძლიერი მარჯვენით, ამინ.

მე ცოდვილმა და უგუნურმა მწერალმა დავწერე ეს [წიგნი] ჩვენი მსხემობის დროს სპერის ქვეყანაში, სოფელ კრცნკანში, წმ. დავითის მფარველობით, ტაჭიკებზე დატას მთავრობისას, იაყუბის სულთნობისას, რომელიც მბრძანებლობდა აღმოსავლეთის სახლს...

## 127

ა დ გ ი ლ ი: ქალაქი ოლთისი, დ რ ო: 1490 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მელქისეთი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 209, გვ. 160.

...[წიგნი მოიწადინა] ღვთისმოყვარე მღვდელმა სარგისმა და გადააწერინა ის თავად მის და სისხლით ყველა ახლობლის მოსახ-

სენებლად, უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჯლთ"-ს (1490), ტაოთა გავარში[100], ქალაქ უხტიქში, წმ. კარაპეტისა და სხვა წმინდანთა კარზე...

## 128

ადგილი: სოფელი დსელი, დრო: 1491 წ., მომგებელი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 217, გვ. 165.

ღვთის შეწევნით დაიწყო და მისივე წყალობით დასრულდა ეს წმ. და ღვთივმეტყველი სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯ" და „ხ" (1491) წელს, მწუხარების, შფოთიან ხანაში, როდესაც მოკვდა ჰასან ბეგის ძე [ი]აყუბ ბეგი. მის შემდეგ ტაჭიკთა შორის შფოთი და არეულობა მოხდა, ისინი დაუძლურდნენ და დაეცნენ. აღდგა ქრისტიანთა ნათესავი და მეფე კონსტანტინე, გაუდგნენ გზას და მივიდნენ გელარქუნამდე და შირაკვანამდე; მაჰმადიანებთან ერთად გაძარცვეს და გააჩანაგეს ქრისტიანებიც, [ნადავლი] წაიღეს საქართველოში, მეფემ აიღო ლორეს ციხე და მბრძანებლობს ამ ქვეყანაზე[101], ხოლო ქვეყანამ ურჯულოთა შიშით მიაშურა ციხეებსა და ხევებს, რამეთუ მეტად შეშინებული არიან.

აწ, ასეთ დროში, მე ჰოვანეს ქრისტოსატურის ძემ, რადგან არ მყავდა ძეხორციელი და მომხსენებელი, არც ვაჟიშვილი, არც ქალიშვილი, ვიყიდე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებითა და შრომით, იგი გავხადე ჩემი სულის, ჩემი მშობლების... მოსახსენებლად.

...[სახარება] ვიყიდე და შევწირე წმ. გრიგორის კარს სოფელ დსელში...

## 129

ადგილი: გუგარის გავარი, დრო: 1491 წ., გადამწერი: მელქისეთი, სახელწოდება: სახარება. Գ. **Սրուանձտեանց. Թորոս Աղբար. Կ. Պոլիս.** 1879 გვ. 119—121. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 218, გვ. 166.

...აწ, ეს უკვდავი სასმელი და იშვიათი მარგალიტი მოიწადინა ეფრიანოსმა და გადააწერინა ის უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჯხ"-ს (1491), გუგარის გავარში, ამ მონასტრის წმ. კარაპეტისა და სხვა მრავალრიცხოვან წმ. ნიშთა მფარველობით; იმ წელიწადს, როდესაც მოკვდა იაყუბ ხანი, სხვებიც ერთმა-



ნეთს დაერივნენ და აღარავინ დარჩა ბაინდურის გვარისაგან. ქართველთა პარონი ყორყორე „ლრ" (30000) კაცით თავს დაესხა ქალაქ არზრუმს, დაარბია ქვეყანა და ქალაქი მოხარკედ აქცია. ეს მოხდა საქართველოში კონსტანტინეს მეფობისას, სომეხთა კათალიკოსის უფალ სარგისისა და ჩვენი ეპისკოპოსის უფალ ჰუსიკის დროს...

## 130

ადგილი: ახალციხე, დრო: 1493 წ., სახელწოდება: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 254, გვ. 192.

„ჯხბ" (1493) წელს [ეს წიგნი] მოიტანეს ქალაქ ახალციხეში, ქრისტე ღმერთმა აკურთხოს თავაგალი, რომელმაც უმალ გამოიხსნა [ის] დამტყვევებელთაგან. ღმერთმა თვითონ ის იხსნას ჯოჯოხეთისაგან, ამინ. [წიგნი] გავუგზავნეთ წმ. ეჩმიაძინის ტახტს.

## 131

ადგილი: ჰორომაირის მონასტერი, დრო: 1494 წ., გადამწერი: გალუსტი, სახელწოდება: სახარება. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 270: გვ. 201.

...დაიწერა ეს სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯხგ"-ს (1494), ჰორომაირის წმ. ნიშის კარზე, უფალ არისტაკეს ეპისკოპოსის წინამძღვრობისას, ლორეში პარონ ღდრის[102] პარონობისას, ამ ქვეყანაში პარონ დავითისა და მისი ძმისწულის პარონ ამირჯანის დივანობისას[103]///.

## 132

ადგილი: ჰაღბატის მონასტერი, დრო: 1498 წ., გადამწერი: ფილიპოსი, სახელწოდება: ჟამისწირვა, XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 352, გვ. 261—262.

ოი, წმიდაო მამამთავარო, წმ. სარგის მხედართმთავრის სეხნიავ, უბიწო ეპისკოპოსნო, უმწიკვლო მღვდელნო და დიაკონნო, ცხონების ღირსნო წიგნის-მკითხველნო და სამწყსოვ, პირქვე დამხობილი გევედრებით წმ. ეჩმიაძინის ტახტის დამხვდურ ძმათ, თქვენს წმ. ლოცვებში მოიხსენეთ უზადრუკი ფილიპოს ეპისკოპოსი, ამ თხზულებისთვის მცირედ გარჯილი და თვით მოწყალე ღმერთი ერთად შეგვიწყალებს თქვენ და ჩვენ თავისი საშინელი სამსჯავროს დღეს, ამინ, ამინ. [წიგნი] დაიწერა სრულიად სომეხთა კათა-

ლიკოსის უფალ სარგისის ფეხთა წინაშე, ჰაღბატის წმ. მონასტერში, რომელსაც მოვაშურეთ ურჯულოთაგან ლტოლვილებმა, დროის სისასტიკისა და მძიმე ხარკის მოთხოვნის გამო; „ჯხღ“ (149 წელი[104].

### 133

ადგილი: მოღნის მონასტერი, დრო: 1498 წ., გადამწერი: აზარია, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 360, გვ. 268—269.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯხღ“ (1498), წმ. სახელგანთქმულ მონასტერში, რომელსაც ჰქვია მოღნისავანე, მოწყალე წმ. ღვთისმშობლის, წმ. გიორგი მხედართმთავრისა და აქ შეკრებილ სხვა წმინდანთა მფარველობით...

[წიგნი] დაიწერა პარონ ყორყორას პარონობის ჟამს, რომელიც ამ წელს გარდაიცვალა ქრისტეს მიმართ, უფალმა ღმერთმა იგი წმინდანთა თანამოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს; [დაიწერა] მისი მხნედ მეომარი ვაჟების, პარონ ქაიხოსროვისა///და მისი ჭაბუკის [დროს][105], ჩვენს, ახალციხის ეპარქიაში უფალ სრაპიონის მამამთავრობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა მტკიცედ დაიცვას თავისი კვერთხით, ამინ.

ამასთანავე მომიხსენეთ მეც, მრავალცოდვილი მწერალი აზარია, ბერობის სახელის უღირსი, აგრეთვე ჩემი მშობლები, მელქისეთ მღვდელი და დედაჩემი მართა-ხათუნი, ჩემი ჭაბუკი ძმა, წიგნის-მკითხველი მინასი, ბებიაჩემი სადრჯაჰანი.

გევედრებით, ბრალს ნუ დამდებთ ჰავხელად წერისა და შეცდომებისათვის, რადგან ეს ჯერ პირველი [წიგნი] იყო, სხვა არ დამიწერია. ვინც ჩვენ მოგვიხსენებს უფლის წინაშე, თავად მოხსენებულ იყოს ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ.

ღმერთო შეიწყალე მაჰდესი სარგისი, რომელიც ქაღალდის გალესვასა და მელნის მომზადებაში გვშველოდა.

### 134

დრო: 1498 წ., სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 361, გვ. 269.

გევედრებით უფლის წინაშე მოიხსენოთ მწერალი, უღირსი აზარია ბერი. „ჯხღ“ (1498) წელს, კვირა დღეს ღმერთის მიმართ



გარდაიცვალა პარონი ყორყორა, რომელიც ღმერთმა წმინდანთა თანამოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს, ამინ.

### 135

ადგილი: ახალციხე, დრო: 1499 წ., მომგებელი: მურადი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 374, გვ. 280.

სომხური ათვლის „ჯხც“-ს (1499), ყორყორემ რომ გაძარცვა არარატის გავარი და ეს წმ. სახარება მოიტანეს ქალაქ ახალციხეში, მონათა მონამ მურადმა ვიყიდე იგი იმ უღირსთაგან.

### 136

ადგილი: ჰაღბატის მონასტერი, დრო: 1499 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 375, გვ. 280.

...დასრულდა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „ჯხც“-ს (1499), ჰაღბატის დიდ მონასტერში, წმ. კათოლიკეს მფარველობით... უფალ სარგისის მამამთავრობისას, რომელიც ამ წელს ურჯულოთა ხარკისაგან [შეწუხებული] მოვიდა ჰაღბატში...

### 137

ადგილი: ჰალეთის მონასტერი, დრო: 1499 წ., გადამწერი: სტეფანოსი, სახელწოდება: სახარება. Մ. Բարխուդարեանց, Աղուանից երկիր և դրացիք Թիֆլիս, 1893, გვ. 257. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 376, გვ. 281.

უფალმა არაქელმა, ალვანთა კათალიკოსმა... გადააწერინა ეს სახარება თავისი ალალ-მართალი მონაგებით, მისი და მისი მშობლების სულის მოსახსენებლად...

აწ, დაიწერა ეს სახარება მდაბალი სტეფანოს ეპისკოპოსის მიერ, ჰალეთის ტახტზე, ალვანთა ქვეყანაში... სომხური წელთაღრიცხვის „ჯხც“-ს (1499)...

### 138

ადგილი: სოფელი კაწიქი, დრო: 1499 წ., გადამწერი: ვანაკანი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 378, გვ. 282.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სასჯელის თანამდები და უხმარი მწერლის, ბერის სახელის უღირსი ვანაკანის მიერ, რომელიც მხოლოდ გარეგნულად ვარ მოწესე და არა საქმით, გელამის ქვეყანაში, სოფელში, რომელსაც ჰქვია კაწიქი, წმ. ღვთისმშობლისა და აქ შეკრებილ სხვა წმინდანთა მფარველობით, ნეტარი მოძღვართმოძღვრის აბრაჰამის ფეხთა წინაშე, სომხური წელთაღრიცხვის „ჯხჺ"-ს (1499), უფალ სარგისის მამამთავრობისას, იაყუბ ბეგის ძის ალვანდის მიერ ქვეყნის პყრობისას, საქართველოში კონსტანტილეს მეფობისას...

## შენიშვნები და კომენტარები

**1.** ფიქრობენ, რომ მას შემდეგ, რაც XIII ს-ის მიწურულს ყაზან ხანსა და ლიხთ-ამერის მეფეს, დავით VIII-ს შორის უთანხმოება ჩამოვარდა, დავითის ხელისუფლება მხოლოდ ქვეყნის ჩრდილო ნაწილზე, მთიანეთზე ვრცელდებოდა[1]. დავით VIII-ის გარდა, აღმოსავლეთ საქართველოში, მალე კიდევ ორი მეფე გაჩნდა, გიორგი V—ე. წ. „თბილისის მეფე" და ვახტანგ III, თუმცა, როგორც ეტყობა, ვახტანგ III-ის გამეფებამ გიორგი V-ის მეფობას „ყოველგვარი მნიშვნელობა დაუკარგა"[2].

როგორც ვხედავთ, თბილისში გადაწერილი სომხური სახარების ჰიშატაკარანში, ხელნაწერის გადამწერი ხაჩატურ დიაკონი 1304 წ. აგვისტოში ქართველთა მეფედ მხოლოდ და მხოლოდ დავითს ასახელებს. გამორიცხულია, რომ თბილისში მოღვაწე ხაჩატურს ასეთ მარტივ საკითხში შეცდომა მოსვლოდა, ირანის შესახებ მისეული მსგავსი ცნობა ხომ ზუსტია: მან იცის, რომ 1304 წ. 9 აგვისტოსათვის ირანის მბრძანებელია არღუნის ძე და ყაზანის ძმა ოლჯეითუ,[3] რომელსაც იხსენიებს ბავშვობაში შერქმეული სახელით — ხარბანდა.

აღსანიშნავია, რომ ხაჩატურ დიაკვნის ცნობა მთლად განმარტოებით როდი დგას: 1305 წელს ლიხთ-ამერის, კერძოდ, თბილი-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1966, გვ. 392.

[2] იქვე, გვ. 248.

[3] ყაზან-ხანი გარდაიცვალა 1304 წ. 17 მაისს, ოლჯეითუმ ტახტი დაიჭირა იმავე წლის 19 ივლისს (B. Spuler, Die Mongolen in Iran, Berlin, 1955, გვ. 105). ცოტა არ იყოს, საკვირველიც ჩანს, 9 აგვისტოსათვის როგორ მოასწრო ამის გაგება ხაჩატურმა, მაგრამ, ჯერ ერთი, ჰიშატაკარანში თვის რიცხვი დასახელებულია ძველი სტილით, მეორეც, ხელნაწერის გადამწერი ხარბანდას იხსენიებს არა როგორც ხანს, არამედ როგორც ქვეყნის მპყრობელს; შესაძლოა, ეს გამოწვეულ იყოს იმით, რომ ყაზან-ხანის გარდაცვალების შემდეგ ოლჯეითუ ქვეყანას კი განაგებდა, მაგრამ ტახტზე აქედან ორი თვის გასვლისას აიყვანეს.

სის მეფედ დავითია დასახელებული ერთ არაბულ ცნობაშიც[4]. ამის გამო ისმება კითხვა: იქნებ მართალიც იყოს ბატონიშვილი ვახუშტი, როდესაც აღნიშნავს, რომ ვახტანგ III-მ სამი წელი იმეფა და მაშასადამე იგი 1304 წლიდან მეფე არ უნდა ყოფილიყო, რადგან იმავე ვახუშტის თანახმად, ვახტანგს 1301 წელს „დაუმტკიცეს მეფობა"[5]. მაგრამ ვახუშტის თხზულებაში, ალბათ, ჟამთააღმწერლის კვალდაკვალ, ვახტანგ III ერთხანს მეფე ჩანს 1304 წ. შემდეგაც და ეს წინააღმდეგობა აბრკოლებს მის ცნობაზე დამყარებას.

თუ რატომ იხსენიებს 1304 წ. ხაჩატურ დიაკონი მეფედ დავითს და არა ვახტანგს, ამის შესახებ შეიძლება ვივარაუდოთ, რომ რადგან დავით VIII-სა და მონღოლებს შორის გარკვეული შეთანხმებები ხდებოდა, იქნებ ერთ-ერთმა, თუნდაც დროებითმა, შეთანხმებამ გამოიწვია დავითის მეფედ მოხსენიება თბილისში დაწერილ ჰიშატაკარანში.

ეტყობა, უფრო უპრიანი ჩანს მაინც ვიფიქროთ, რომ იმ დროისათვის საქართველოში ილხანთა ხელისუფლება მტკიცე არ უნდა ყოფილიყო[6], ვახტანგ III-ს, რომელსაც გასამეფებლად და ხელისუფლების შესანარჩუნებლად მონღოლთა სამხედრო ძალის დახმარება სჭირდებოდა და რომელიც უმეტესწილად საქართველოს ფარგლებს გარეთ იმყოფებოდა ილხანთა გაუთავებელ ლაშქრობებში მონაწილეობის გამო, ჩვენში, კერძოდ, თბილისში, ყველა არ თვლიდა კანონიერ მეფედ. გარდა ამისა, მოსალოდნელია, რომ ყაზან ხანის გარდაცვალებისთანავე დავით VIII გააქტიურდა თავისი უფლებების დასაბრუნებლად და შესაძლოა, გარკვეულ წარმატებასაც მიაღწია.

**2.** როდესაც ილხანთა კარზე იწყო გავრცელება და თანდათან ფეხი მოიკიდა ისლამმა, დროდადრო ქრისტიანებსა და ებრაელებს ავიწროებდნენ. ასე მაგ., ყაზან ხანმა (1295—1304), რომლის დროსაც ისლამმა საბოლოოდ გაიმარჯვა ილხანთა კარზე, ტახტზე ასვლისთანავე ქრისტიანებსა და ებრაელებს განუახლა სულადი გადასახადი, თუმცა ქრისტიანებს ჯერ შეუმცირეს და მალე სულ მოუხსნეს იგი. 1306 წ. ოლჯეითუმ (1304—1316), რომელიც გამაჰმადიანების შემდეგ მოჰამედ ხოდაბენდედ იწოდა, ქრისტიანებისთვის კვლავ ძველი მოცულობით აღადგინა აღნიშნული გადასახადი[7]. გარდა ამისა, როგორც ჩვენს ჰიშატაკარანსა და სხვა წყაროებშიც არის ნათქვამი, მას თითქოს განუზრახავს ქრისტიანების, კერძოდ, ქართველებისა და სომხების მაჰმადიანობაზე მოქცევა და ამასთანავე, მუსლიმთაგან გასარჩევად, ქრისტიანებს უნდა ეტარებინათ შეურაცხმყოფელი ნიშნები[8].

საზოგადოდ, ჰიშატაკარანების ავტორები, ისევე როგორც სხვა ქრისტიანი, სასულიერო მწერლები მაჰმადიანთა მიერ ქრისტიანების სარწმუნოებრივი დევნის სურათს მეტისმეტად ამუქებენ. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ამ დროისათვის ილხანთა ხელისუფლება საქართველოში მტკიცე არ უნდა ყოფილიყო და ამდენად, მოჰამედ ხოდაბენდეს დროს ქრისტიანებს თუ მართლა ავიწროებდნენ ჩვენში, დევნა არ უნდა ყოფილიყო ხანგრძლივი და ისე სასტიკი, როგორც ამის შესახებ წყაროები, კერძოდ, ჩვენი ჰიშატაკარანი გვაუწყებს.

**3.** როგორც ცნობილია, XII საუკუნესა და XIII ს-ის დამდეგს საქართველოს ერთიანმა სამეფომ შეძლო ისტორიული სომხეთის დიდი ნაწილიდან განედევნა მაჰმადიანი დამპყრობლები და სომხური პროვინციები საქართველოსათვის შეერთებინა. ადვილი შესაძლებელია, რომ ამ პროვინციებში, მათ შორის აირარატში, კერძოდ, ამბერდში დამკვიდრებულიყვნენ ქართველი მოხელეები. არ არის გამორიცხული სომხეთში ქართველთა ახალშენების გაჩენაც თუნდაც იმის გამო, რომ საქართველოს საერო და საეკლესიო ხელისუფლებამ მთელი რიგი ღონისძიებები დასახეს სომეხთა ქალკედონიანობაზე, „ქართულ რჯულზე" მოსაქცევად. მიუხედავად ამისა, გადაჭრით ვერ ვიტყვით, რომ ჰიშატაკარანში მოხსენიებული

[4] გ. სილაგაძე, მასალები საქართველო-ეგვიპტის ურთიერთობის ისტორიისათვის, ქართული წყაროთმცოდნეობა, II, თბ., 1968, გვ. 97—98.

[5] ქართლის ცხოვრება, IV, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ, თბ., 1973, გვ. 248.

[6] Фазлуллах Рашид-ад-дин. Джами ат-таварих (Сборник летописей), т. III, Баку, 1957, გვ. 280. Д. Т. Капанадзе, Продолжительность и характер монгольского владычества в Грузии по нумизматическим данным, СА, М., 1964, № 2, გვ. 70.



[7] B. Spuler, დასახ. ნაშრომი, გვ. 219—222; Н. В. Пигулевская, А. Ю. Якубовский, И. П. Петрушевский, Л. В. Строева, А. М. Беленицкий, История Ирана с древнейших времен до конца XVIII века, Л., 1958, გვ. 199—200, 206.

[8] ჟამთააღმწერელი, ქართლის ცხოვრება, II, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ, თბ., 1959, გვ. 320—322; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 62, გვ. 47; Մանր ժամանակագրություններ, կազմեց Վ. Հակոբյան II հ. 1956 გვ 381; Մ. Չամչյան, Պատմություն Հայոց III, Վենետիկ 1786 გვ 299; Colophons of armenian Manuscripts, 1301—1480, გვ. 52—53.

ჯაჯური წარმომავლობით ქართველია, თუმცა იგი ტომით, ეროვნებით ქართველადაც („აზგავ ვრაცი“) კი იწოდება. საქმე ისაა, რომ სახელი ჯაჯურ ქართულ წყაროებში არ ჩანს, მაშინ როდესაც სომხურში იგი ხშირია[9]. ნაკლებ სავარაუდოა, რომ აირარატის მხარეში არც თუ ისე დიდი ხანია დამკვიდრებულ ქართველ მ თ ა ვ ა რ ს ამნაირი სახელი ერქვას, მით უმეტეს, რომ აშკარაა, ჯაჯური ქალკედონიანია და არა მონოფიზიტი; სხვანაირად ძნელი ასახსნელი იქნებოდა ხაზგასმით აღნიშვნა იმისა, რომ ჯაჯური თუმცაღა ქართველია, მაგრამ ყველა ეკლესის მიმართ კეთილმოსურნე.

XII—XIII საუკუნეებში საქართველოს სამეფოს ფარგლებში მცხოვრები მრავალი მონოფიზიტი მოიქცა ქალკედონიანობაზე, „ქართულ რჯულზე“. ქართული ეკლესია ღრმად შეიჭრა სომხეთში, სადაც გაჩნდა არაერთი ქალკედონური მონასტერი ქართული წარწერებით და ქართული საეპისკოპოსოებიც კი შეიქმნა. ადრინდელი ვითარების შესახებ პირადად ჩვენ გადაჭრით ვერაფერს ვიტყვით, მაგრამ უეჭველია, რომ XIII ს-ის დამდეგიდან მონოფიზიტი სომხები ქალკედონიანობაზე მოქცეულ თანამემამულეებს „ქართველებს“ ეძახიან[10]. მონოფიზიტ სომეხთა გარემოში მცხოვრები ახლად „გაქართველებული“ საერო პირები მაინც თანამემამულეებთან მჭიდროდ იქნებოდნენ დაკავშირებული, მით უმეტეს მონღოლთა ბატონობის შედეგად საქართველოს სამეფოს შედარებით დასუსტების პირობებში.

ვფიქრობთ, უფრო მოსალოდნელია, რომ ჩვენს ჰიშატაკარანში მოხსენიებული ჯაჯურის ერთ-ერთი წინაპარი „ქართულ რჯულზე“, ქალკედონიანობაზე მოქცეული სომეხი იყოს.

**4.** როგორც ვხედავთ, ტაოში, სოფელ შიკბაკში გადაწერილი სომხური სახარების ჰიშატაკარანში გადამწერი ჰოვანესი იხსენიებს კილიკიის სომხური სამეფოს მეფეს, სომეხთა კათალიკოსს, ტაოს მფლობელს, მაშინ როდესაც არც საქართველოს მეფეს და არც სამცხის მთავარს იგი არ ახსენებს. ჩვენ არ გვეგულება ისეთი მაგალითი, როდესაც საქართველოში მოღვაწე სომეხი გადამწერი ჰიშატაკარანში იხსენიებდეს კილიკიის სომხური სამეფოს მეფეს, ხოლო საქართველოს მეფეს—არა. ეს გარემოება იმაზე უნდა მიუთითებ-

[9] Հ. Աճառյան, Հայոց անձնանունների բառարան, IV, 1948, გვ. 295—296.

[10] იხ. მაგ., Կիրակոս Գանձակեցի, Հայոց պատմություն, Ե., 1961, გვ. 176—177, 224.



დეს, რომ ტაოს ერისთავი 1313 წლისათვის ფაქტიურად დამოუკიდებელია როგორც საქართველოს მეფისაგან, ისე სამცხის მთავრისაგან. XIV ს-ის დამდეგისათვის სამცხის მთავრისაგან ტაოს ერისთავის დამოუკიდებლობის შესახებ სხვა მითითებაც მოიპოვება: მიზეზი იმისა, რომ ჟამთააღმწერელთან დაწვრილებით ჩამოთვლილ ჯაყელთა სამფლობელოებს ხაზგასმით მიეკუთვნება „უმრავლესი ტაო“ და არა „ტაონი“, უნდა იყოს ტაოს ერისთავი, რომელიც ჯაყელთა სურვილის წინააღმდეგ, თავისი სამფლობელოს ერთ ნაწილს მაინც ინარჩუნებდა. ამ დროისათვის ტაოს ერისთავს ჯერ არ დაუკარგავს დამოუკიდებლობა, იგი არაა ჯაყელის „ქუეშე დაწესებულთა“ შორის[11].

თუ შესაძლებელი გახდა ჰიშატაკარანში დასახელებული სოფელ შიკბაკის ადგილმდებარეობის განსაზღვრა, ამან, შესაძლოა, საგულისხმო ცნობა შეგვძინოს ტაოს ერისთავთა—ფანასკერტელთა „ქვეყნის“ ერთ-ერთი საზღვრის მიახლოებით მაინც წარმოდგენაში.

ჰიშატაკარანის თაყა იგივე პირი ჩანს, რომელიც იხსენიება ჟამთააღმწერელთან, როგორც სამხრეთ-დასავლეთ საქართველოში XIII ს-ის დამლევს[12] აზატ-მოსეს მეთაურობით შემოჭრილ მცირე აზიელ თურქთა წინააღმდეგ მებრძოლი[13], აგრეთვე იერუსალიმის ჯვრის მონასტრის აღაპებში, რომელიც XIV ს-ის პირველი მეოთხედის ფარგლებშია დადებული: საქმე ის არის, რომ XIV ს-ის პირველ ნახევარში ტაოს მხოლოდ ორი ერისთავი ჩანს, თაყა და ამირღამბარ ფანასკერტელები[14]. ფიქრობენ, რომ თაყას მეუღლე იყო დიმიტრი თავდადებულის (1271—1289) ასული რუსუდანი და რადგან ვაჩეძორის მონასტრის ეკვდერის 1306 წლის, ჩვენამდე დაზიანებული სახით მოღწეულ სააღმშენებლო წარწერაში იხსენიება რუსუდანი, ხოლო თაყა არა[15], ამ დროისათვის თაყა გარდაცვლილი უნდა ყოფილიყო[16].

[11] დ. ბერძენიშვილი, ფანასკერტელთა ფეოდალური საგვარეულოს ისტორიიდან, საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული, I, თბ., 1960, გვ. 103.

[12] მ. შაღური, ცნობები თურქული ტომებისა და ხალხების შესახებ ჟამთაღმწერლის თხზულებაში, „ჯევანმარდი“, I, თბ., 1976, გვ. 38.

[13] ქართლის ცხოვრება, II, გვ. 311.

[14] ე. მეტრეველი, მასალები იერუსალიმის ქართული კოლონიის ისტორიისათვის, თბ., 1962, გვ. 150.

[15] იხ. ე. თაყაიშვილი, არქეოლოგიური ექსპედიცია კოლა-ოლთისში და ჩანგლში 1907 წელს, პარიზი, 1938, გვ. 58.

[16] ე. მეტრეველი, დასახ. ნაშრომი, გვ. 137.

როგორც ვხედავთ, 1313 წლის ჰიმატაკარანის მიხედვით, თაყა ამ წელსაც ცოცხალია და იგი ტაოს ერისთავია. მაშასადამე, ვაჩეძორის მონასტრის ეკვდერის სააღმშენებლო წარწერის დაზიანებულობით თუ არ აიხსნება ის, რომ მასში თაყას სახელი არა ჩანს, მაშინ წარწერაში თაყას მოუხსენებლობის სხვა მიზეზი ხდება საძიებელი. იქნებ თაყასა და რუსუდანს შორის უთანხმოება ჩამოვარდა თაყას დამოუკიდებლობისაკენ მისწრაფების გამო ან რაიმე სხვა მიზეზით. ასევე უნდა დაისვას საკითხი იმის შესახებ, რომ ეგების ხელნაწერის გადამწერს — ჰოვანესს მოუვიდა შეცდომა თარიღის აღნიშვნისას, რაც საზოგადოდ ნაკლებად მოსალოდნელია, მაგრამ გამორიცხული არაა, ან იქნებ ჰიმატაკარანის გამოცემაში არაა მოცემული სწორად თარიღი, მაგრამ ცნობილია, რომ ჰოვანესის მიერ მოხსენიებული კილიკიის მეფე ოშინი მეფობდა 1308—1320 წლებში[17], ხოლო კათალიკოს კოსტანტინეს (კოსტანტინე III კესარაცი) ზეობის წლებია 1307—1322[18]. ასე რომ, ჩვენს ჰიმატაკარანში თარიღი კიდეც რომ მცდარი იყოს, 1307 წელზე ადრე მაინც იგი ვერ დაიწერებოდა.

5. ტარსაიჭი იყო ისტორიკოს სტეფანოს ორბელიანის ძმისწული[19], ე. ი. ათაბაგ ტარსაიჭ ორბელიანის შვილიშვილი.

ყურადღებას იპყრობს ცნობა ორბელიანთა და მხარგრძელთა დამოყვრების შესახებ, რაც უნდა მომხდარიყო XIII ს-ის უკანასკნელ მეოთხედში. სტეფანოს ორბელიანის ცნობით, ჯერ კიდევ ივანე მხარგრძელს მოუწადინებია სიძედ გაეხადა ლიპარიტ ორბელი, მაგრამ იმ ხანებში დამოყვრება არ მომხდარა, ლიპარიტს ცოლად შეურთავს ივანეს მოურავის[20] ბუბას ასული, რის გამოც ივანე განრისხებულა კიდეც[21].

---

[17] W. H. Rüdt-Collenberg, The Rupenides, Hethumides and Lusignans; The Structure of the Armeno-Cilician Dynasties, Paris, 1963, გვ. 16, 22.

[18] Մ. Օրմանեան, Ազգապատում, Կոստանդնուպոլիս, 1913, გვ. 1803—1837.

[19] Լ. Խաչիկյան, Սյունյաց Օրբելյանների Բուրթելյան ճյուղը, Բանբեր Մատենադարանի, № 9, Ե., 1969, გვ. 190.

[20] მოურავად ვთარგმნით ჩვენ სომხურ „გორწაკალ“-ს, რომელიც ზოგჯერ გაგებულია სახლთუხუცესად (იხ. ნ. ბერძენიშვილი, ეპიზოდი ფეოდალური საგვარეულოთა სამმულო ბრძოლიდან XIII საუკუნის საქართველოში, საქართველოს ისტორიის საკითხები, III, თბ., 1966, გვ. 83) ან მსახურთუხუცესადაც კი (იხ. Լ. Բաբայան, Զաքարյանների ֆեոդալական իշխանության վարչական-քաղաքական կառուցվածքի մի քանի հարցերի մասին, ՀԱՍՌ ԳԱ Տեղե-



მიზეზი იმისა, თუ რატომ მოხდა დამოყვრება ორბელიანებსა და მხარგრძელებს შორის XIII ს-ის უკანასკნელ და არა პირველ მეოთხედში, შეიძლება იყოს შემდეგი: როდესაც საქართველოს სამეფო კარმა შემოერთებულ სომხურ მიწებზე არსებული თუ ახლად შექმნილი ფეოდალური სახლები სამმართველოდ გადასცა მხარგრძელებს, ნებსით თუ უნებლიედ ბევრი დიდგვარიანი გახდა მათი „ყმა“. ცნობილია, რომ მხარგრძელები თავიანთი შთამომავლობით ვერ დაიკვეხნიდნენ და როდესაც ისინი აღზევდნენ, მდგომარეობის შემდგომი განმტკიცებისათვის, როგორც ჩანს, საჭიროდ ჩათვლეს დამოყვრებოდნენ მათ დიდგვარიან „ყმებს“; სხვანაირად ძნელი ასახსნელი იქნებოდა, თუ რატომ სწორედ მხარგრძელები არიან მრავალ შემთხვევაში ასეთი დამოყვრების მოთავენი[22]. ამრიგად, სავსებით ბუნებრივი ჩანს, რომ ივანეს მოეწადინებინოს ლიპარიტ ორბელის სიძობა[23]. მაგრამ XIII ს-ის 60-იან წლებამდე, როდესაც კი ორბელებს ხელსაყრელი შემთხვევა მიეცემოდათ, ისინი ექიშპებოდნენ მხარგრძელებს და დაუნდობელ მტრობას იჩენდნენ მათდამი, რადგან საქართველოდან განდევნილ ორბელთა „მემკვიდრენი“ სწორედ მხარგრძელები გახდნენ. ეტყობა, ორბელები იმთავითვე თაკილობდნენ მათი ყოფილი „ყმების“ ერთგული „ყმები“ გამხდარიყვნენ და მათთან დამოყვრებასაც გაურბოდნენ. XIII ს-ის უკანასკნელ მეოთხედში, როდესაც მხარგრძელები მათ აღზევებას ხელს ვეღარ შეუშლიდნენ და ამავე დროს ყოვლისშემძლე ხდება მედროვე სადუნ მანკაბერდელი, ორბელიანებისათვის სასურველიც კი

---

კագիր. հաս. գիտ. Ե., 1961, № 9, გვ. 83). „უხუცესის“ გადმოსაცემად სომხურში იხმარება „გლუხ“ (მეთაური), როგორც ეს 1232 წ. ჰიმატაკარანშია „მსახურთუხუცესის“ სომხურად თარგმნისას (იხ. Գարեգին Ա Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, გვ. 903—904; А. П. Абдаладзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 17); შესაძლოა, ამისათვის სხვა ტერმინსაც იყენებდნენ. ასე რომ, სახლთუხუცესად ან მსახურთუხუცესად შეიძლება გავიგოთ „გორწაკალაც გლუხ“ ან „გორწაკალაც პეტ“, თუ ისინი სადმე შეგვხვდება და არა „გორწაკალ.“ მეორეგან სტეფანოს ორბელიანი (გვ. 378) „გორწაკალებად“ მიიჩნევს სამეფო კარზე მყოფ მსახურებს, ვეზირთა ხელქვეით მოხელეებს. მხარგრძელთა კარზე მსახურთუხუცესის სახელო, ეტყობა, არ არსებობდა XIII ს-ის დამდეგისათვის, იგი შედარებით გვიან, რუსუდანის მეფობის დროს უნდა გაჩენილიყო.

[21] Ստեփաննոս Օրբելեան, Պատմութիւն նահանգին Սիսական. Թիֆլիս, 1910, გვ. 396—397; ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 83.

[22] Գ. Հովսեփյան, Խաղբակյանք կամ Պռոշյանք հայոց պատմության մեջ, Վաղարշապատ, 1928, გვ. 14—16.

[23] შდრ. ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 84.

უნდა ყოფილიყო მხარგრძელებთან, კერძოდ, ამირსპასალარ ზაქარიას შთამომავლებთან დამოყვრება, რათა ამით კიდევ უფრო განემტკიცებინათ თავიანთი მდგომარეობა და შეძლებოდათ დაპირისპირებოდნენ ახალმოვლენილ ძლიერ მედროვეს.

6. სომხურ ტექსტში მეფის სახელად არის არა გორგე, არამედ გორგენ. ასევეა ჰიშატაკარანის ინგლისურ თარგმანშიც[24]. „გორგენ“ გაცილებით ახლოს დგას „გურგენ“-თან, ვიდრე „გიორგის“-თან, მაგრამ ჩვენ დანამდვილებით ვიცით, რომ 1321 წ. საქართველოში მეფობდა გიორგი ბრწყინვალე, გურგენ მეფე კი ამ და მახლობელ ხანებში უცნობია. ამრიგად, ერთი შეხედვით, შეიძლება ვიფიქროთ, რომ სიუნიქში, გლაძორის მონასტერში მოღვაწე, სახარების გადამწერ კირიონს ეშლება თავისი თანამედროვე საქართველოს მეფის სახელი, მაგრამ გასათვალისწინებელია, რომ გიორგის სახელის მატარებელი საქართველოს მეფეები სომხურ წყაროებში, კერძოდ, ჰიშატაკარანებში ხშირად „გორგ“-ად ან „გორგე“-დ იწოდებიან. „გორგენ“-ში „ნ“ ენკლიტიკური ნაწილაკი უნდა იყოს და ამ შემთხვევაშიც მეფის სახელად გვექნება „გორგე“.

7. მართალია, სიუნიქის (სივნიეთის) მფლობელმა ორბელებმა ჯერ კიდევ XIII ს-ის 50-იან წლებში მოახერხეს თავიანთი სამფლობელო „ხასინჯუდ“ ექციათ, მაგრამ მიუხედავად ამისა, ისინი დაკავშირებული იყვნენ საქართველოს სამეფო კართან, რადგან „საქართველოს სახელმწიფოსა და მის დიდებულთა ხმას ჯერ კიდევ ისეთი ფასი და მნიშვნელობა აქვს თვით მონღოლთა თვალში, რომ მისი უგულებელყოფა ერთ რომელიმე დიდებულთაგანს, თუნდაც ხასად ქცეულს, არ ძალუძდა“[25]. სიუნიქის საკმაოდ განდიდებული მთავრები, როგორც ჩანს, 1323 წლისათვის მაინც გიორგი ბრწყინვალის ქვეშევრდომებად თვლიან თავს[26]. ამაზე 1321 და 1323 წლებში სიუნიქის კულტურულ ცენტრში, გლაძორში გადაწერილ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში ქართველთა მეფის მოხსენიებაც მიუთითებს. გარდა ამისა, 1323 წ. ჰიშატაკარანში ხელნაწერის მომგებელი ესაია ნჩეცი ხომ პირდაპირ ლაპარაკობს „დიდ სომხეთში“ გიორგი ბრწყინვალის მეფობის შესახებ. ამ დროს „დიდ სომხეთად“ იწოდება მონღოლთა ერთერთი საგადასახადო ერთეული, ისტორიული „დიდი სომხეთის“ სამხრეთი ნაწილი, რომელსაც მაშინ საქართველოსთან არაფერი აკავშირებდა. ესაია ნჩეცი, უეჭველია, გულისხმობს ისტორიული „დიდი სომხეთის“ ჩრდილო ნაწილს, კერძოდ, სიუნიქსაც. ეს მხარე ამ ხანებში საქართველოს შემადგენლობაში რომ შედიოდა, ამაზე მეტყველებს ისიც, რომ 1337 წელს სიუნიქში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში მთავარი ბურთელი სომეხთა და ქართველთა დიდ მხედართმთავრად იწოდება და იქვე ლაპარაკია სამეფო კარზე მამის სიცოცხლეშივე მისი შვილების დაწინაურების შესახებ[27]. ეს კი იმაზე უნდა მიუთითებდეს, რომ 1337 წლისათვის თუ არა, წინა წლებში მაინც ბურთელი და მისი შვილები საქართველოს მეფის მოხელეები უნდა ყოფილიყვნენ. როგორც ეტყობა, ქვეყნის აღმშენებლობაში მთელ რიგ დიდ მიღწევათა კვალდაკვალ, გიორგი ბრწყინვალეს XIV ს-ის 20-იანი წლების დასაწყისისათვის დიდი წარმატება მოუპოვებია სომხეთის შემომტკიცების საქმეშიც.

8. გიორგი ბრწყინვალე იხსენიება 1321, 1323, 1330 და 1331 წლების ჰიშატაკარანებში, ხოლო შემდეგდროინდელში აღარ. ეს ფაქტი, დ. ლანგის აზრით, სხვა არგუმენტებთან ერთად შეიძლება გამოვიყენოთ ერთ-ერთ საყურადღებო საბუთად იმისათვის, რომ ვამტკიცოთ: ილხანთა სახელმწიფოს მთავარი ამირის, აბუ საიდის (1316—1335) მეურვის, ამირ ჩობანის დაცემის (1327 წ.) შემდეგ გიორგი ბრწყინვალის ხელისუფლება აღარ ვრცელდებოდა თბილისზე და აღმოსავლეთ საქართველოზე, რომელიც XIV ს-ის პირველი ნახევრის მთელ სიგრძეზე წინანდებურად მონღოლთა მოხარკედ რჩებოდა; გიორგი ბრწყინვალე დასავლეთ საქართველოში დამკვიდრდაო — დასძენს დ. ლანგი[28].

ქართველმა მკლევარებმა კრიტიკულად განიხილეს დ. ლანგის თითქმის ყველა არგუმენტი და არ გაიზიარეს მისი თვალსაზრისი საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის შესახებ[29]. რაც შეეხება სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში გიორგი ბრწყინვალის მოუხსენებლობას 1331 წლის შემდეგ, ეს ვერ გამოდ-

[24] Colophons of armenian Manuscripts, 1301—1480, გვ. 63—64.

[25] ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 102.

[26] Ա. Հովհաննիսյան, Դրվագներ հայ ազատագրական մտքի պատմության, I, 1957, გვ. 216.



[27] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 19.

[28] D. M. Lang, Georgia in the reign of Giorgi the Brilliant, BSOAS, 1955, vol. XVII, pt. 1, გვ. 85—90.

[29] ვ. გაბაშვილი, საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის საკითხისათვის, აღმოსავლური კრებული, I, თბ., 1960, გვ. 137—142. Д. Г. Капанадзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 63—71. რ. კიკნაძე, XIV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან (ჰამდალაჰ ყაზვინის ერთი ცნობის განმარტება), კრებული: ძიებანი საქართველოსა და კავკასიის ისტორიიდან, თბ., 1970, გვ. 196—198, 204—205.

გება მეფის მიერ აღმოსავლეთ საქართველოსა და თბილისის დაკავების საბუთად. საქმე ისაა, რომ ჰიშატაკარანებში არც მომდევნო ხანებში არ იხსენიებიან ქართველი მეფეები. ასე მაგ., მათში თავისი ხანგრძლივი მეფობის მანძილზე არც ერთხელ არაა მოხსენიებული ბაგრატ V, რომლის რეზიდენცია ნამდვილად თბილისში იყო და არა სადმე ლიხთ-იმერეთში. 1332 წლიდან XIV ს-ის 90-იან წლებამდე ჰიშატაკარანებში ქართველ მეფეთა მოუხსენებლობის მიზეზები უნდა იყოს შემდეგი: ა. XIV ს-ის 30-იან წლებში საქართველომ, ეტყობა, დაკარგა სომხური პროვინციები[30]. ბ. ქვეყანა დასუსტდა და ქართველ მეფეებს კარგა ხანს აღარ ჰქონდათ შესაძლებლობა ებრძოლათ სომხური მიწა-წყლის კვლავ შემოსაერთებლად; ამის შესახებ იციან საქართველოს საზღვრებს გარეთ მცხოვრებმა სომხებმაც. გ. აღნიშნულ ხანაში საქართველოს არ გადაუხდია დიდი მასშტაბის ბრძოლები, მეტადრე ისეთ მომხვდურთა წინააღმდეგ, რომლებიც სომხეთის დამპყრობლებიც იქნებოდნენ.

**9.** თუ არ ვცდებით, „გავარის" შინაარსი არ გაფართოებულა იმდენად, რომ იგი მთელი ქვეყნის აღმნიშვნელად გამოეყენებინათ. ჩვეულებრივ, „გავარი" მცირე ადმინისტრაციული ერთეულია, ანდა ქვეყნის ერთ ნაწილს აღნიშნავს. „ქართულ გავარშიც" საქართველოს ერთი ნაწილი იგულისხმება ალბათ. ჰიშატაკარანში აბუ საიდის მორჩილ ქვეყნებს შორის არ იხსენიება სომხეთი. ამ დროისათვის საქართველოს სომხური პროვინციები აღარ ეკუთვნოდა და რადგან, როგორც ქვემოთ დავრწმუნდებით, მათ სომხები საქართველოდ თვლიდნენ, „ქართულ გავარში" „გურჯისტანის ვილაიეთში" შემავალი ზოგიერთი სომხური პროვინციაც უნდა იგულისხმებოდეს საკუთრივ საქართველოს ერთ ნაწილთან ერთად.

აქვე უნდა ითქვას ისიც, რომ ჰიშატაკარანში ჩამოთვლილი ქვეყნების დამოკიდებულება ილხანებისადმი ამ დროისათვის მხოლოდ ფორმალურია.

**10.** აბუ საიდის გარდაცვალების (1335 წ.) შემდეგ ილხანთა სახელმწიფოში გაჩაღდა სასტიკი ბრძოლები ტახტის მაძიებელთა შორის. მართალია, ფეოდალური შინაომების ძირითად ასპარეზს აზერბაიჯანი წარმოადგენდა, მაგრამ ეს ომები საქართველოს უკიდურეს სამხრეთ-აღმოსავლეთ ნაწილებზეც ვრცელდებოდა[31]. გამოთქმულია მოსაზრება, რომ ბასიანში, ქალაქ მენკერტში გადაწერილ სახარების ჰიშატაკარანში მოხსენიებული თემური, რომელმაც, ეტყობა, ბასიანი და, შესაძლოა, მეზობელი პროვინციებიც დაარბია, უნდა იყოს ხორასანის მმართველი, თოღა თემური[32], ჩინგის ხანის ძმის შთამომავალი; იგი 1336—37 წლებში იბრძოდა ტახტის დასაკავებლად[33].

**11.** სომეხი პოეტი და ხელნაწერთა გადამწერი ტერტერ ერევანცი, შესაძლოა, ცოტას აჭარბებდეს, როდესაც მშობლიურ ქალაქს „შესანიშნავს" („პატუაკან") უწოდებს. საქმე ის არის, რომ ტერტერი ერევნის მდებარეობას უფრო ცნობილი ადგილების, ეჩმიაძინისა და ხორ-ვირაპის მონასტრის დახმარებით განსაზღვრავს, მიუხედავად იმისა, რომ მაშინ ეჩმიაძინში ჯერ კიდევ არ იყო გადმოტანილი საკათალიკოსო ტახტი და ამდენად სომეხთა შორის ვერ იქნებოდა ისე პოპულარული, როგორც შემდეგ საუკუნეებში.

თუ როდის იქცა ერევანი ქალაქად, ამის შესახებ აზრთა სხვადასხვაობაა. ზოგიერთი მკვლევარი ერევნის გაქალაქებას XII—XIII საუკუნეებით ათარიღებს, სხვანი კი—XIII—XIV საუკუნეებით[34].

**12.** ვფიქრობთ, სრულიად აშკარაა, რომ ყირიმში, ქალაქ სურხათში მოღვაწე ტერტერ ერევანცი ერევანს საქართველოს ქალაქად თვლის[35]. როგორც ვნახეთ, 1323 წლის ჰიშატაკარანის ცნობითაც, „დიდი სომხეთი", რომელშიც, ცხადია, ერევანიც იგულისხმება, გიორგი ბრწყინვალის ხელისუფლებას ექვემდებარებოდა.

მონღოლთა მიერ საქართველოს დაპყრობის შემდეგ შექმნილ „გურჯისტანის ვილაიეთში" საკუთრივ ქართული მიწა-წყლის გარდა, მანამდე საქართველოს სამეფოში შემავალი სომხური პროვინციებიც შევიდნენ. იმთავითვე თუ შემდგომში თანდათანობით საქართველოს საზღვრებს მიღმა აღმოჩნდნენ მხოლოდ ბაგრევანდი (ცენტრით ვალაშკერტი), დვინი და ნახჭევანი[36]. ანისი და კარი

---

[30] Հ. Մանանդյան, Քննական տեսություն հայ ժողովրդի պատմության, Գ, Ե., 1952, გვ. 330; შესაძლოა, ამ დროიდან საქართველოს ზოგიერთი ქართული მხარეც აღარ ეკუთვნოდა ერთხანს (იხ. ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 137).



[31] ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 140—141.

[32] Colophons of armenian manuscripts, 1301—1480, გვ. 370.

[33] B. Spuler, დასახ. ნაშრომი, გვ. 130.

[34] Թ. Հակոբյան, Երևանի պատմությունը. Հնագույն ժամանակներից մինչև 1500 թ., Ե., 1969, გვ. 209—210.

[35] Ա. Հովհաննիսյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 217; შდრ. Վ. Միքայելյան, Ղրիմի հայկական գաղութի պատմություն, 1964, გვ. 283.

[36] Հայ ժողովրդի պատմություն, IV, Ե., 1972, გვ. 21; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 211.

საქართველოს სახელმწიფოს ეკუთვნოდა XIV ს-ის პირველ ნახევარშიც[37]. როგორც ზემოთაც აღვნიშნეთ, სომხეთის შემომტკიცების საქმეში, ეტყობა, დიდი წვლილი მიუძღვის გიორგი ბრწყინვალეს. როგორც ცნობილია, იგი ისწრაფოდა აღედგინა XII საუკუნისა და XIII ს-ის პირველი მეოთხედის საქართველოს ძლიერება და ამიტომაც, ბუნებრივია, მისი ერთ-ერთი მთავარი ამოცანა იქნებოდა საქართველოსათვის მჭიდროდ დაეკავშირებინა მისი სამხრეთი კედელი — ჩრდილო სომხეთი.

სხვადასხვა ქვეყნებიდან სომხური მოსახლეობის დიდი ტალღა მიაწყდა ყირიმს XIV ს-ის 30-იან წლებში[38]. ამ დროს უნდა მისულიყო იქ ტერტერიც, რომლის ლტოლვილობის ერთ-ერთი მიზეზი თანამოძმეებთან უთანხმოება გამხდარა[39]. ისმის კითხვა: 1336 წელსაც ერევანი საქართველოს სამეფოს შემადგენლობაში შედიოდა, თუ ტერტერის ცნობა რამდენადმე ძველ ვითარებას ასახავს? ასეთი კითხვა დაისმის იმის გამო, რომ 1335 წლის შემდეგ საქართველო სწრაფად უნდა დადგომოდა პოლიტიკური დასუსტებისა და ეკონომიური დაქვეითების გზას, რისი მიზეზიც იყო ფეოდალური შინაომები როგორც ქვეყნის შიგნით, ისე განსაკუთრებით საქართველოს მეზობელ ქვეყნებში, აგრეთვე მძვინვარე შავი ჭირი[40]. როგორც უკვე აღვნიშნეთ, XIV ს-ის 30-იან წლებში საქართველომ, ეტყობა, დაკარგა სომხური პროვინციები. თუ 1336 ერევანი აღარ შედიოდა საქართველოს სამეფოს საზღვრებში, ეს ახალი ამბავი უნდა იყოს, ტერტერს ამის შესახებ ჯერ არაფერი შეუტყვია, თორემ ასე დაბეჯითებით არ დაუკავშირებდა იგი ერევანს საქართველოს. საზოგადოდ, ყირიმელ სომეხ მოახალშენეებს, ისევე, როგორც სხვა სომხური კოლონიების მცხოვრებთ, სომხეთთან მრავალმხრივი, მჭიდრო კავშირი ჰქონდათ[41] და ამდენად, ტერტერიც მალე გაიგებდა პოლიტიკური ცვლილებების შესახებ თავის სამშობლოში. აღსანიშნავია, რომ 1336 წელს, თუ დაახლოებით ამ დროს დაწერილ ხუთ ჰიშატაკარანში ტერტერი არც ერთხელ არ ახსენებს სომხეთს და არც კილიკიის სომხეთის მეფეს, არც ერთხელ არ ამბობს, რომ ერევანი სომხეთის ქალაქია[42], მაშინ როდესაც 1341

[37] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 211.
[38] Վ. Միքայելյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 69, 74.
[39] იქვე, გვ. 283.
[40] ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 142.
[41] Վ. Միքայելյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 283.
[42] XIV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 286—288.



წლის ჰიშატაკარანში წერს, რომ იგი ჩამოსულია სომხეთიდან, ქალაქ ერევნიდან, აღნიშნავს ლეონ ოშინის ძის სომხებზე მეფობას[43] და საერთოდ აღარ ახსენებს საქართველოს[44]. ამ მონაცემებზე დაყრდნობით შეიძლება აღვნიშნოთ, რომ თუ 1336 წლისათვის ტერტერი თავისი ქალაქისა და სამშობლოს ინტერესებს საქართველოს უკავშირებს, 1341 წლისათვის ერევანი აღარ უნდა ყოფილიყო საქართველოს ფარგლებში და ამის შესახებ ტერტერს სცოდნია.

ჩვენ მიერ თარგმნილი ტერტერ ერევანცის დაწერილი ჰიშატაკარანები სხვა მხრივაც იპყრობენ ყურადღებას. როგორც ცნობილია, XII საუკუნესა და XIII ს-ის პირველ მეოთხედში საქართველოს სამეფომ შეძლო მაჰმადიან დამპყრობთა განდევნა სომხეთის დიდი ნაწილიდან. ზოგიერთი მკვლევრის აზრით, სომხეთის დამოკიდებულება საქართველოზე მხოლოდ ფორმალური იყო, რაც ჩანს იქიდანაც, რომ სომეხი ფეოდალებისადმი გადაცემულ მიწა-წყალს თანამედროვენი თითქოს საქართველოს შემადგენელ ნაწილად არ თვლიდნენ[45]. ამ მოსაზრების დასამტკიცებლად ძირითადად მოტანილია ბასილი ეზოსმოძღვრის შემდეგი ცნობა: როდესაც კარელები დანებდნენ, თამარისაგან „ითხოვდეს მშჳდობასა და ფიცსა, რათა არა განსცეს კარი, ვითარ ანისი და დვინი, არამედ სამეფოდ დაიმჭიროს“[46]. შევნიშნავთ, რომ ეს ცნობა არც სომხურად და არც რუსულად სწორად არ არის თარგმნილი და, ეტყობა, ამანაც შეუწყო ხელი აღნიშნული მოსაზრების წარმოქმნას. ლ. მელიქსეთ-ბეგისეული სომხური თარგმანი ახალ ქართულზე გადმოღებით ასეთ სახეს მიიღებს: კარელებმა თხოვეს თამარს, „არავის გადასცეს ყარსი (კარი), როგორც ანისი და დვინი, არამედ თ ა ვ ი ს ს ა მ ე ფ ო ს შ ე უ ე რ თ ო ს“[47]. ასევე ცნობის ვ. დონდუასეულ რუსულ თარგმანში ვკითხულობთ, რომ თამარს კი „არ უნდა გადაეცა კარი სხვისთვის, როგორც ანისი და დვინი, არამედ თ ა ვ ი ს ი ს ა მ ე ფ ო ს

[43] კილიკიის მეფე ლეონ IV (1320—1341).
[44] XIV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 328—329.
[45] Л. О. Бабаян, Социально-экономическая и политическая история Армении в XIII—XIV веках. М., 1969, გვ. 17. Լ. Բաբայան, Զաքարյանների իշխանության առաջացման հարցի մասին, ՊԲՀ, 1962, №1, გვ. 113. Բ. Հակոբյան, Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, Ե., 1968, გვ. 315.
[46] ქართლის ცხოვრება, II, გვ. 143—144.
[47] Լ. Մելիքսեթ-Բեկ, Վրաց աղբյուրները Հայաստանի և հայերի մասին, Բ, Երևան, 1936, გვ. 36 (ხაზგასმა ჩვენია).

ფარგლებში მოექცია"[48]. დღეისათვის საკამათო არაა, რომ ამა თუ იმ ადგილის „სამეფოდ დაჭერა" ნიშნავს სამეფო დომენისათვის მის მითვლას.

საქართველოს სამეფოს მიერ მუსლიმთაგან განთავისუფლებულ სომხურ პროვინციებს ქართული სახელმწიფოს ნაწილად რომ თვლიდნენ თანამედროვენი, ამის ნათელსაყოფად XIII ს-ის მასალის მოტანაც შეიძლება. ასე მაგ., 1214 წ. ჰიშატაკარანის ცნობით, ლაშა გიორგის ხელისუფლება ისევე ვრცელდებოდა „ანისსა და ალრინდელ სომეხ, ალან და ალვანელ მფლობელთა მრავალ სხვა ქალაქზე", როგორც თბილისზე[49]. ამ საკითხის შესახებ XIII ს-ის სხვა მონაცემების მოტანა შორს წაგვიყვანდა[50]. როგორც ვნახეთ, XIV ს-ის 30-იან წლებშიც ტერტერ ერევანცი ერევანს საქართველოს ქალაქად თვლის და ეს იმიტომ, რომ XII საუკუნიდან მოყოლებული საქართველოსთვის შემოერთებული სომხური პროვინციების მოსახლეობა ქართულ სახელმწიფოებრიობას მშობლიურად აღიქვამდა; ამ შეგნებამ კი, მიუხედავად შემდგომში საამისოდ არახელსაყრელი პირობებისა, საუკუნეებს გაუძლო[51]. 1417 წელს განძასარის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გადამწერი მათეოს მონაზონი მტრის მიერ დატყვევებული და მოკლული ქართველთა მეფის კოსტანტინე I-ის დაღუპვის შესახებ დიდი მწუხარებითა და გულისტკივილით ლაპარაკობს და ამას იმითაც ამართლებს, რომ ჩვენ, სომხებს მეფე არა გვყავსო და მის მაგივრად მიგვაჩნდაო იგი[52]. მათეოს მონაზონის ასეთი განწყობილება მით უფრო საყურადღებოა, რომ იმ დროისათვის საქართველოს შემადგენლობაში სომხური პროვინციები არ უნდა ყოფილიყო, მაგრამ, როგორც ჩანს, ქართველი მეფეები კვლავ იბრძოდნენ, ან აპირებდნენ სომხეთისათვის ბრძოლას, სომეხ, კერძოდ, სიუნიქის მთავრებს მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდათ საქართველოსთან და ეს საკმარისი აღმოჩნდა იმისათვის, რომ სომხურ მოსახლეობას თავისი სამშობლოს ინტერესები საქართველოსათვის, მისი მეფისათვის დაეკავშირებინა.

[48] В. Д. Дондуа, Басили, историк царицы Тамары, «Памятники эпохи Руставели», Л., 1938, გვ. 71 (ხაზგასმა ჩვენია).

[49] Գարեգին Ա. Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, გვ. 765—768; А. П. Абдаладзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 15.

[50] იხ. В. Д. Дондуа, Некоторые замечания на коллективный труд— История армянского народа, მიმომხილველი, III, თბ., 1953, გვ. 317—320.

[51] С. Н. Джанашиа, Об одном примере искажения исторической правды, Тб., 1947, გვ. 47.

[52] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 39ბ.



13. XIV საუკუნიდან მოყოლებული საქართველოში დიდი რაოდენობით შემოიხიზნა სომხური მოსახლეობა. საქმე ის არის, რომ თუ XIII საუკუნესა და XIV ს-ის პირველ მეოთხედში ლტოლვილი სომხები კილიკიის სომხური სამეფოსაკენ მიეშურებოდნენ, XIV ს-ის მეორე მეოთხედიდან კილიკიის სულთმობრძავი სამეფო მათ უკვე აღარ იზიდავთ. უფრო მეტიც, ამიერიდან იწყება კილიკიის სომეხთა აყრა და წასვლა სხვა ქვეყნებისაკენ[53]. როგორც 1341 წ. სოფელ ვარდნშენში[54] დასრულებული სახარების ჰიშატაკარანში ცნობილი სომეხი გადამწერი ნატერი გვამცნობს, იმ დროისათვის სომხური მოსახლეობის ერთი ნაკადი დამკვიდრებულა ტაოში. ნატერი და ლტოლვილთა ერთი ჯგუფი აქ მოსულან არზრუმის ჩრდილო დასავლეთით მდებარე სოფელ კანიდან, სადაც ნატერს დიდი ხანი არ უნდა ეცხოვრა. ბაიბურთიდან კანში ნატერთან ერთად სხვებიც მოვიდნენ თუ არა, ჰიშატაკარანიდან ეს არ ჩანს, არც ის არის მთლად ნათელი, თუ რომელი ქალაქისა და გავარის მოსახლეობა აიყარა; რადგან ჰიშატაკარანში ნათქვამია, რომ ლტოლვილებმა მიაშურეს ქვეყანას და არა ქვეყნებს[55], აქ უნდა იგულისხმებოდეს მხოლოდ საქართველო, კერძოდ, ტაო. სომხური მოსახლეობის აყრა, როგორც ჩანს, გამოიწვია ილხანთა სახელმწიფოში 1336—1340 წლებში გაჩაღებულმა ფეოდალურმა შინაომებმა. სომხური მოსახლეობის დამკვიდრება სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს რაიონებში შემდგომშიაც გრძელდებოდა.

ჟამთააღმწერლის ცნობებით, ჯერ კიდევ XIII ს-ის მიწურულს მცირეაზიელ თურქთა მოულოდნელი შემოსევების შედეგად ტაოს ბევრი ადგილი გატიალდა, მოსახლეობა ამოწყდა: „ესოდენი სული მოისრა და ტყუე იქმნა, ვითარმედ შეუძლებელ არს მოთხრობა, ვითარ ბერნი, ყრმანი და ჭაბუკნი უწყალოდ მოისრვოდეს, და ჩჩჳლთა ყრმათა დედისა ძუძუთა შინა მოჰკლვიდიან. რამეთუ არა ჰგონებდეს თურქთა გამოჩენასა, ამისთჳს ყოველი სოფელი ტაოსა შეუძრავად დახუდა, და ვერა-სადა-ვინ ივლტოდა"[56]. გაუკაცრიე-

[53] Թ. Հակոբյան. Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, გვ. 375.

[54] ვარდნშენი, ეტყობა, თორთუმის მახლობლად მდებარე ვარდაშენია.

[55] შდრ. Colophons of armenian Manuscripts, გვ. 83.

[56] ქართლის ცხოვრება, II, გვ. 310—311.

ლებულ ადგილებში მოახალშენეთა ჯგუფების დამკვიდრება ტაოს ხელისუფალთათვის, ალბათ, სასურველი იყო.

XIV ს-ის 30-იან წლებში უნდა მოსულიყვნენ სომხები თმოგვში. სახელგანთქმული სომეხი მწერლისა და მოღვაწის გრიგორ ტათევაცის „ცხორების“ მიხედვით, თმოგვში სომხეთიდან გადმოსახლებულან გრიგორის მშობლები. აქ დაბადებულა გრიგორი, ხოლო აღუზრდია იგი მის ძმას მეფე დავითის კარზე[57]; აშკარაა, რომ გრიგორი აღზრდილა მეფე დავით IX-ის (1346—1360) კარზე, რადგან იგი გარდაიცვალა ხანდაზმული 1409 წელს, ე. ი. მისი აღზრდა სწორედ დავით IX-ის მეფობის წლებში იქნებოდა შესაძლებელი; მახლობელ ხანებში სხვა მეფე დავითი საქართველოში არ ყოფილა. მაშასადამე, გრიგორის მშობლები სომხეთიდან თმოგვში გადმოსახლებული ჩანან XIV ს-ის პირველ ნახევარში, უფრო ამ საუკუნის მეორე მეოთხედში. ვფიქრობთ, ეს ფაქტი თმოგვის სომხურ წარწერებთან[58] და ლტოლვილი სომხური მოსახლეობის მოძრაობის მიმართულებათა გათვალისწინებასთან ერთად შესაძლებელს ხდის ვივარაუდოთ, რომ თმოგვის სომხურ ახალშენს საფუძველი ეყრება XIV ს-ის პირველ ნახევარში. როგორც აღვნიშნეთ, XIV ს-ის 30-იან წლებში საქართველომ სომხური პროვინციები დაკარგა. ამას მოჰყვებოდა, ალბათ, ქართული ორიენტაციის სომეხთა გადმოსახლება საქართველოში.

**14.** საქართველოს გაუდაბურება—მოსახლეობის გაწყვეტა, ალბათ, შიმშილობაც, შავი ჭირის მძვინვარებამ გამოიწვია. 1348 წ. ხუცეს ავგაროზ ბანდაისძის მიერ გადაწერილი პარაკლიტონის მინაწერშიც აღნიშნულია „დიდი სიკვდილიანობა“, რაც აკად. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, „შავი ჭირის შედეგი იყო“[59]. შავი ჭირის გავრცელება 1338 წლისათვის დამოწმებულია შუა აზიაში. 1346 წ. იგი მოედო ოქროს ურდოს და ყირიმის ნავსადგურებს[60]; ფიქრობენ, რომ მომსრველი სენი იმავე ხანებში უნდა შემოსულიყო ჩრდილოეთიდან ჩვენშიც[61]. რადგან 1346 წ. ბაიბურთში განახლებული სახარების ჰიშატაკარანში მხატვარი ჰოვჰანესი უკვე ლაპარაკობს ალბათ შავი ჭირისაგან გამოწვეულ დიდ მსხვერპლზე საქართველოში, აგრეთვე შიმშილობაზე, რომელიც მძვინვარე ეპიდემიის შედეგი იქნებოდა, ამიტომ მოსალოდნელია, რომ შავი ჭირი ჩვენში 1346 წელზე რამდენიმე წლით ადრე მაინც უნდა გაჩენილიყო. ჟამიანობა, ეტყობა, დიდხანს გაგრძელებულა. ვახუშტი ბატონიშვილის მიხედვით, ბაგრატ V-ის დროს, როდესაც „შენდებოდა და აღშენდებოდა ქუეყანა“, „მშჳდობას ამას შინა იქმნა მომსრველი ჟამი, სრვა და სიკუდილი ძლიერი. და მოისპნენ სულნი ურიცხუნი და მოკუდა ცოლი მეფისა ბაგრატისა დედოფალი ელენე... ქ̃სა ჩ̃ტდვ, ქართულსა ნ̃დ“[62] (1366 წ.). ივ. ჯავახიშვილი ფიქრობდა, რომ მთელი ამ ხნის მანძილზე შავი ჭირის მძვინვარება დროგამოშვებით ძლიერდებოდა, სხვა დროს კი შედარებით სუსტდებოდა[63].

სასტიკი ჟამიანობის შედეგად მოსახლეობისაგან დაცლილი, გაუდაბურებული ადგილების კვლავ მოშენება საქართველოს ხელისუფალთა გადაუდებელი ამოცანა გახდებოდა. ალბათ, ესეც უწყობდა ხელს XIV ს-ის საქართველოში სომეხთა დიდი რაოდენობით მოსვლასა და დამკვიდრებას.

**15.** ოროტანი სიუნიქის ერთ-ერთი ოლქი იყო; მასში მდებარეობდა სოფელი ოროტნი, რომელიც XIV—XV საუკუნეებში ცნობილი იყო თავისი მონასტრით[64]. იმავე ოლქში მდებარეობდა სომხური კულტურის დიდი ცენტრი, ტათევის მონასტერი[65]. საზოგადოდ, XIII—XIV საუკუნეებში სიუნიქმა სახელი გაითქვა თავისი მონასტრებით — სომხური მწერლობის კერებით. ამის გამო, ნაკლებ სავარაუდოა, რომ ჰოვანეს მოძღვარს ოროტნიდან თბილისში შეეკვეთა ხელნაწერის გადაწერა. საფიქრებელია, რომ იგი თბილისში გადმოსახლდა; თუ ეს ასეა, ჰოვანესი დიდი ხნის დამკვიდრებული არ უნდა იყოს აქ, რადგან ჰიშატაკარანში ხაზგასმითაა აღნიშნულია, რომ მისი „სამშობლო არის ოროტნი“. არ არის გამორიცხული, რომ ჰოვანეს მოძღვარი თბილისში

---

[57] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 101—103, შენ. 1.

[58] თ. თუმანიანი, თმოგვის აღება, თარგმანი და შესავალი წერილი ლ. მელიქსეთ-ბეგისა, თბ., 1939, გვ. 12; Л. С. Давлианидзе, К изучению Цундско-Тмогвских хачкаров, საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე, ტ. XX-B, თბ., 1959.

[59] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.

[60] D. M. Lang, დასახ. ნაშრომი, გვ. 74, შენ. 2; ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.



[61] D. M. Lang, დასახ. ნაშრომი, გვ. 74; ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.

[62] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 262.

[63] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.

[64] Թ. Հակոբյան. Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, გვ. 206.

[65] იქვე, გვ. 207—208.

მხოლოდ ერთხანს იმყოფებოდა, არანაკლებ რამდენიმე თვისა, რაც აუცილებელია ხელნაწერის გადაწერისათვის. ეს კი გამოწვეული იქნებოდა იმით, რომ სომეხთა ერთი ჯგუფი XIV ს-ში დამკვიდრდა თბილისში, რომლებსაც, ბუნებრივია, ჯერ მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდათ სამშობლოსთან.

16. „ნათელ“//„ნათელი“//„ნათელა“ ქართული სახელია და ამან შეიძლება გვაფიქრებინოს, რომ ჰიშატაკარანში მოხსენიებულ სომეხთა წინაპრები ახალციხეში დიდი ხნის წინათ დამკვიდრდნენ, მაგრამ „ნათელ“ ამირ-სარგისის მეუღლეს ჰქვია, რომელიც, შესაძლოა, ქართველი იყოს. ტიტულები, ამირი, პარონი და ხათუნი მიუთითებენ, რომ ამირ-სარგისი და მისიანები სომეხთა ზედაფენის წარმომადგენლები არიან; ამის გამოც, ალბათობა იმისა, რომ ნათელი ქართველი იყო, იზრდება. ადვილი შესაძლებელია, ახალციხეში სომხები XIII საუკუნეშიც დამკვიდრდნენ, მაგრამ ისინი აქ XIV—XV საუკუნეებშიც უნდა მოსულიყვნენ.

17. სამცხის ათაბაგი ივანე ამ ხანებში სხვა წყაროებითაც არის ცნობილი. ვახუშტი ბატონიშვილის მიხედვით, ივანე 1391 წელს გაათაბაგებულა[66]. მართალია, სამცხის ათაბაგთა შესახებ ვახუშტის ქრონოლოგიურ-გენეალოგიური ცნობები ხშირად საეჭვო ჩანს[67], ჩვენს შემთხვევაშიც მას სწორად ვერ განუსაზღვრავს ივანეს მამიშვილობა, მაგრამ მისი გაათაბაგების ვახუშტისეული თარიღი დაახლოებით მაინც სწორი უნდა იყოს; საქმე ისაა, რომ სპარსული წყაროებით 1386 წელს სამცხის ათაბაგია ივანეს მამა აღბუღა[68], ხოლო 1396 წლის, ახალციხეში დაწერილი ჰიშატაკარანი, როგორც ვხედავთ, ადასტურებს ივანეს ათაბაგობას.

ვარძიის ერთ უთარიღო წარწერაში მოხსენებულია „პატრონი ივანე“, რომელიც, როგორც ფიქრობენ, სხვა არავინ შეიძლება იყოს, თუ არა ივანე ათაბაგი (1391—1444). წარწერაში არ იხსენიება საქართველოს მეფე. „მეფის მოუხსენებლობა, წერს ვ. ცისკარიშვილი, ცხადია, იმითაა გამოწვეული, რომ სამცხე-საათაბაგო გამოყოფილია საქართველოდან და ამ დროისათვის ეს გამოყოფა

[66] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 265, 702.

[67] სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს.). ტექსტების პუბლიკაცია, გამოკვლევები და საძიებლები ქ. შარაშიძისა, თბ., 1961, გვ. 248.

[68] იხ. ქ. ტაბატაძე, „ახალი ქართლის ცხოვრების“ ზოგი ცნობის წარმომავლობისა და სანდოობის შესახებ, ქართული წყაროთმცოდნეობა, III, თბ., 1971, გვ. 209—210.



თითქმის დასრულებულია. ათაბაგი არ ცნობს მეფის უზენაესობას, მეფეს ვარძიაზე, ერთ დროს სამეფო მონასტერზე, ხელი აღარ მიუწვდება“[69].

როგორც ვხედავთ, 1396 წლის, ახალციხეში დაწერილ ჰიშატაკარანში ჯერ იხსენიება გიორგი მეფე, ხოლო შემდგომ ათაბაგი ივანე. მართალია, ქართველი მეფეები იხსენიებიან ისეთ ადგილებში დაწერილ ჰიშატაკარანებშიც, სადაც მათი ხელისუფლება არ ვრცელდებოდა, მაგრამ ჯერ ერთი, ასეთ შემთხვევაში სხვა ქვეყნების ხელისუფალნიც არიან დასახელებული, მეორეც, 1396 წელს ათაბაგი ივანე საქართველოს მეფის უზენაესობას რომ არ ცნობდეს, ჰიშატაკარანში პირველად სამცხის ათაბაგს მოიხსენიებდნენ. გარდა ამისა, საქართველოდან სამცხის გამოყოფა მტკივნეულად, დიდი გართულებისა თუ შეხლა-შემოხლის შედეგად ხდებოდა, 1396 წლისათვის იგი თუ განცალკევებულია, ეს შეიძლება მხოლოდ ახალმომხდარი ამბავი იყოს და ამის გამო ახალციხეში დაწერილ ჰიშატაკარანში საერთოდ აღარ მოიხსენიებდნენ გიორგი მეფეს.

ამრიგად, თუ წარწერაში მეფის მოუხსენებლობა უეჭველი საბუთია იმისა, რომ ათაბაგი მეფის უზენაესობას არ ცნობს, მაშინ საფიქრებელია, რომ ვარძიის უთარიღო წარწერის ამოკვეთა შეიძლებოდა ივანეს ათაბაგობის არა ნებისმიერ წლებში, არამედ დროის მხოლოდ გარკვეულ მონაკვეთსა თუ მონაკვეთებში, კერძოდ, 1403—1414 წლებში ან XV ს-ის 30—40-იანი წლების მიჯნაზე. დროის პირველ მონაკვეთში სამცხის ათაბაგი საქართველოს მეფისაგან აშკარად დამოუკიდებელია. სხვა მონაცემებთან ერთად, ამაზე ნათლად მეტყველებს ისიც, რომ როდესაც მეფე კონსტანტინე I (1407—1412) „გაუწყრა შვილსა, მეფესა ალექსანდრეს“, „ალექსანდრე მეფე ათაბაგს ივანესთანა“ გადაიხვეწა და იქ „ღარიბობაში“, მწირობაში, ხუთი წელი დაჰყო[70]. 1414 ან 1415 წელს[71] კოხტას თავს მეფე ალექსანდრე I-თან ბრძოლაში სასტიკად დამარცხების შემდეგ სამცხის ათაბაგი ივანე ერთხანს მაინც მორჩილი უნდა ყოფილიყო საქართველოს მეფისა. XV ს-ის 30-იანი წლებიდან კი,

[69] ვ. ცისკარიშვილი, ჯავახეთის ეპიგრაფიკა როგორც საისტორიო წყარო, თბ., 1959, გვ. 116.

[70] ნ. ბერძენიშვილი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, საქართველოს ისტორიის საკითხები, II, თბ., 1965, გვ. 117.

[71] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, თბ., 1967, გვ. 28—29.

ეტყობა, იგი კვლავ ისწრაფვის სამცხის განცალკევებისაკენ[72]. 1440 წ. საქართველოზე ჯაჰანშაჰის თავდასხმა და ალექსანდრე I-ის დამარცხება ათაბაგს ხელს შეუწყობდა თავისი ბნელი ზრახვების განხორციელებაში.

**18.** უპატრონობად ვთარგმნეთ სომხური „ანიშხანუთიუნ", რაც სიტყვასიტყვით „მთავრის" გარეშე ყოფნას, აგრეთვე უწესრიგობას, ანარქიას ნიშნავს. როგორც ჩანს, თემურ ლენგის საქართველოში ლაშქრობების შედეგად, უკვე 1397 წლისათვის ლორე ჩამოცილებული ყოფილა საქართველოსაგან. იქაური წარჩინებულები, ალბათ, ბრძოლებში დაეცნენ, ანდა აქედან გაიქცნენ, საქართველოს შიდა პროვინციებს მიაშურეს. შესაძლოა, ამათი შთამომავლებიც არიან მათ შორის, ვისაც ალექსანდრე I-მა 1431 წ. შემოერთებულ ლორეში მამულები დაუბრუნა[73]. ეტყობა, 1397 წლისათვის დამპყრობლებს ვერ მოუსწრიათ ლორეს „ათვისება", ქვეყნის მმართველობის ახალ ყაიდაზე მოწყობა.

**19.** ლ. ხაჩიკიანს მიაჩნია, რომ ცნობა — „მის დროში დიდი მშვიდობიანობა იყო საქართველოში", გიორგი VII-ის მეფობის წლებს (1394—1399) გულისხმობს. რადგან თემურ ლენგმა 1399 წელს დაარბია საქართველო და გიორგის მეფობის შემდგომი წლებიც ფათერაკების, განუწყვეტელი ომების ხანა იყო, ამიტომ ჰიშატაკარანი დაწერილია 1399 წელზე ადრე, 1399 წ. მისი დაწერის ზედა საზღვარიაო, დასძენს ლ. ხაჩიკიანი[74]. ვფიქრობთ, ჰიშატაკარანიდან ნათელი არაა, თუ ვის დროს იყო საქართველოში „დიდი მშვიდობიანობა" (სიტყვასიტყვით „ღრმა მშვიდობიანობა"). თუნდაც 1399 წლის წინა ხანებში გიორგი VII-ის დროინდელ საქართველოში „ღრმა მშვიდობიანობაზე" ლაპარაკი გაუმართლებელი გვეჩვენება. ჩვენი აზრით, ხელნაწერის გადამწერი ჰოვანესი ბაგრატ V-ის ხანას (1360—1393) გულისხმობს. ამაზე ისიც უნდა მიუთითებდეს, რომ ბაგრატი მოხსენებულია ძლევამოსილ, მამაც მეფედ, გიორგის შესახებ კი მსგავსი არაფერია ნათქვამი.

---

[72] ა. აბდალაძე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, მაცნე, ისტორიის სერია, 1976 წ., № 3, გვ. 82.

[73] თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, ტფ., 1897, გვ. 242—243; ქართული სამართლის ძეგლები, II, ტექსტები გამოსცა, შენიშვნები და საძიებლები დაურთო ი. დოლიძემ, თბ., 1965, გვ. 123—124; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 30—32.

[74] XIV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 626, შენ., 1, იხ. აგრეთვე Colophons of armenian Manuscripts, გვ. 116—117.



რადგან ჰოვანესი ამბობს, რომ სანაინში დამკვიდრდა „ამ საუკუნის დასასრულს", ხელნაწერიც XIV საუკუნეში უნდა იყოს გადაწერილი; რაკი ეს ამბავი გიორგის მეფობაში მომხდარა, ჰიშატაკარანს 1394—1400 წლებით ვათარიღებთ.

დაბოლოს, შეიძლება დავეჭვდეთ იმაშიც, რომ აქ, იქნებ, სხვა ბაგრატი და გიორგი იხსენიებიან და არა ბაგრატ V და გიორგი VII. მაგრამ ხელნაწერის XIV საუკუნით დათარიღებისას[75] მისი პალეოგრაფიული და სხვა თავისებურებებიცაა გათვალისწინებული და თვით ჰიშატაკარანის მონაცემებიც სხვა ხანას არ უდგება.

**20.** 1395 წელს თემურ ლენგმა მდ. თერგის პირას სასტიკად დაამარცხა ოქროს ურდოს ხანი თოლთამიში და თითქმის მთელი მისი საბრძანებელი გადაბუგა. უკან დაბრუნებისას მან საგანგებოდ დალაშქრა და დაარბია ჩრდილო კავკასიის მთიანეთი[76], „განსაკუთრებით ის ქვეყნები და ხალხები, რომლებიც კავკასიონის მთის ჩრდილოეთის კალთებზე ცხოვრობდნენ და კავშირი ჰქონდათ საქართველოსთან"[77]. 1396 წელს თემური ამიერკავკასიაში დაბრუნდა; სპარსულ წყაროებში აღნიშნულია და სამეცნიერო ლიტერატურაშიც მიღებულია, რომ დაბრუნდა იგი დარუბანდის გავლით[78]. როგორც ვხედავთ, ვანის ტბის ჩრდილოეთით მდებარე ქაჯბერუნიქის ოლქის სუხარას ანუ ხარაბასტის მონასტერში 1400 წ. გადაწერილ კათოლიკე ეპისტოლეთა სარგის შნორჰალისეული განმარტების ჰიშატაკარანში ცნობილი სომეხი მწიგნობარი და გადამწერი გრიგორ ხლათეცი გვამცნობს, რომ თემური ჩრდილო კავკასიიდან ამიერკავკასიაში ალანთა კარის გავლით დაბრუნდა. ვფიქრობთ, მსგავსი ცნობა მოიპოვება ვანის ტბის სამხრეთით მდებარე ქალაქ ჰიზანში გადაწერილ ხელნაწერის 1400 წ. ჰიშატაკარანშიც, რომელ-

---

[75] Ցուցակ ձեռագրաց Մաշտոցի անվան Մատենադարանի, հ. Ա., Ե., 1965, № 1537, გვ. 578.

[76] Сборник материалов относящихся к истории Золотой орды, II, Извлечения из персидских сочинений собранные В. Т. Тизенгаузеном и обработанные А. А. Ромаскевичем и С. Л. Волиным, М.-Л. 1941, გვ. 122—124, 181—183, 185—187.

[77] ქ. ტაბატაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, თბ., 1974, გვ. 94.

[78] Сборник материалов относящихся к истории Золотой Орды, II, გვ. 124, 187; ქ. ტაბატაძე, დასახ. ნაშრ., გვ. 94; დ. კაციტაძე, საქართველო XIV—XV საუკუნეთა მიჯნაზე, თბ., 1975, გვ. 140, 171.

შიც გადამწერი ჰოვანესი ამბობს, რომ თემურმა გახსნა დიდხანს დახშული ალანთა კარი[79]. ეს ამბავი 1395—1396 წლებში მომხდარად უნდა იგულისხმებოდეს. საქმე ისაა, რომ თუმცა 1394 წლის ლაშქრობის დროს თემურ ლენგის ჯარმა „ა რ ა გ ვ ი ს ხ ე ო ბ ა შ ი ციხეებიცა და სხვა სიმაგრეებიც ჩაიგდო ხელში, მაგრამ მთავარი მიზანი, რომელიც მას დასახული ჰქონდა, დარიალის კარის ხელში ჩაგდება, განუხორციელებელი დარჩა“[80]. არაგვის ხეობაში თემურ ლენგმა 1400 წელსაც ილაშქრა. „ძეგლი ერისთავთას“ ცნობით, „მიეწია ლაშქარი მათი ქუთათის[ს], ლეკეთს და დარიალსა და მოწუეს და მოაოჴრეს ყოველი საქართველო, დაყარეს მძორი მკუდარისა, ვითარცა მჭელი თივისა“[81]. ამავე წყაროს მიხედვით, დარიალის ვიწრობებში ქართველებს მტერი დაუმარცხებიათ, დიდი ზიანი მიუყენებიათ მისთვის და იძულებული გაუხდიათ უკან გაბრუნებულიყო[82]. თუ არ ვცდებით, დღემდე ჩვენთვის ცნობილ სხვა წყაროებში არაფერია ნათქვამი 1400 წ. თემურის დარიალისათვის ბრძოლის შედეგის შესახებ. ივ. ჯავახიშვილი, ალბათ, „ძეგლი ერისთავთას“ ცნობებს ითვალისწინებდა, როდესაც წერდა, 1400 წელს „არაგვის ხეობაში თემურმა ბოლომდე გზა ვერ გაიკაფა“-ო[83].

ერთი ქართული ქრონიკის ცნობით, „ქკს პდ (1396 წ.) თემურ და გიორგი შეიბნენ, თემურს გაემარჯვა“[84]. ქ. ტაბატაძის აზრით, ეს ცნობა საეჭვოა, რადგან „სხვა წყაროების მიხედვით ვიცით, რომ ამ დროს თემურ-ლენგი საქართველოში არ ყოფილა“[85].

არსებული წყაროებისა და შექმნილი პოლიტიკური ვითარების გათვალისწინებით ჩვენ ვასკვნით: რაკი თემურს ეწადა დარიალის ხელთგდება, მაგრამ 1394 წელს მან არაგვის ხეობაში ბრძოლა შეწყვიტა თოღთამიშ ხანის წინააღმდეგ გალაშქრების გამო, ბუნებრივია, თოღთამიშის სასტიკად დამარცხებისა და საქართველოსთან დაკავშირებული ჩრდილო კავკასიის მთიანეთის დალაშქვრის შემდეგ

[79] იხ. იქვე, ჰიშატაკარანი № 28.

[80] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 412 (ხაზგასმა ავტორისაა).

[81] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 114.

[82] იქვე, გვ. 114—115.

[83] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 416.

[84] თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები, II, გვ. 201.

[85] ქ. ტ ა ბ ა ტ ა ძ ე, „ახალი ქართლის ცხოვრების“ ზოგი ცნობის წარმომავლობისა და სანდოობის შესახებ, გვ. 212.



იგი შეეცდებოდა დარიალის ხელში ჩაგდებასაც, შესაძლოა, ქართველთათვის მოულოდნელადაც. ეტყობა, მან დაამარცხა ქართველები და მიზანსაც მიაღწია. ამის შემდეგ მისი ლაშქრის ერთი ნაწილი, იქნებ, დარიალის გზით დაბრუნდა ამიერკავკასიაში. თუ არადა, მსგავსი ცნობის გაჩენას გრიგორ ხლათეცის ჰიშატაკარანში საფუძვლად დაედებოდა თემურის მიერ დარიალის დაკავება.

დაბოლოს, უნდა აღვნიშნოთ ისიც, რომ თუმცა „ალანთა კარი“ სომხურ წყაროებში ჩვეულებრივ დარიალს ეწოდება, არ არის გამორიცხული, ამ სახელით იშვიათად დარუბანდიც იხსენიებოდეს. მაგრამ გრიგორ ხლათეცი მის მიერ გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში დარუბანდს „ჰუნთა კარს“ უწოდებს და რამდენიმე სტრიქონის შემდეგ მას ესოდენ იშვიათი სახელით, „ალანთა კარად“ არ მოიხსენიებდა.

**21.** ერნჯაკის ანუ ალინჯის ციხე მდებარეობდა ნახჭევანის სამხრეთ-აღმოსავლეთით, მდ. ერნჯაკის მარცხენა სანაპიროზე[86].

თოღთამიშის განადგურებისა და ამიერკავკასიის ქვეყნების დალაშქვრის შემდეგ თემურ ლენგი ინდოეთს სალაშქროდ ემზადებოდა, რომელსაც 1398 წ. შემოდგომაზე მრავალრიცხოვანი ჯარით შეესია. გიორგი მეფემ ისარგებლა ამით და გადაწყვიტა მტერი ამიერკავკასიიდან გაეძევებინა. მას თანაგამზრახნიც გამოუჩნდნენ; შაქის მმართველმა გიორგი მეფეს დახმარებისათვის მიმართა. გიორგი დაუკავშირდა აგრეთვე ჯალაირიანთა დინასტიის წარმომადგენლებს, რომლებიც, მიუხედავად დამარცხებისა, აგრძელებდნენ თემურის წინააღმდეგ ბრძოლას. ერთ-ერთი მათგანი იყო ალინჯის ციხეში გამაგრებული აჰმედ ჯალაირიანის ვაჟი თაჰერი[87].

როგორც აღვნიშნეთ, 1395—1396 წლებში თემურ ლენგს დარიალი უნდა დაეკავებინა. მას შემდეგ, რაც გიორგი მეფემ შეძლო თვით ნახჭევანშიც კი ელაშქრა წარმატებით, ბუნებრივია, იგი შესძლებდა დარიალის დაბრუნებასაც და ამით იქნებოდა გამოწვეული თემურის ხელახალი ბრძოლები დარიალისათვის 1400 წელს.

**22.** მიუხედავად იმისა, რომ ორბელიანები წარმომავლობით ქართველები იყვნენ, ტათევის მონასტერში 1401 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გადამწერი სარგისი ხაზგასმით ალი-

[86] იხ. V. M i n o r s k y, „Alindjak or Alindja», EJ, ახალი გამოცემა, I, გვ. 404.

[87] ქ. ტ ა ბ ა ტ ა ძ ე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 96—101. დ. კ ა ც ი ტ ა ძ ე, დასახ. ნაშრ., გვ. 141—142.

შნავს მათ მოდგმით სომხობას. ასევე, იმავე ტათევის მონასტერში მოღვაწე გადამწერი თუმაც ორბელიანებს „მოდგმით სომხებს“ ეძახის[88]. რა თქმა უნდა, ორბელიანები, სიუნიქის მთავრები, ამ დროისათვის გასომხებული იყვნენ, მაგრამ შეუძლებელია მათ დავიწყებული ჰქონოდათ თავიანთი ქართული წარმომავლობა. ალბათ, ესეც იწვევდა, რომ ისინი საქართველოსთან და ქართველ მეფეებთან XV ს-ის პირველ ნახევარშიც მჭიდროდ არიან დაკავშირებული. შესაძლოა, აღნიშნულ ჰიშატაკარანებში ორბელიანთა „მოდგმით სომხობის“ ხაზგასმაც მიუთითებდეს, რომ ხსოვნა მათი ქართული წარმომავლობის შესახებ ცოცხლობს სიუნიქის სამთავრო სახლს გარეთაც. ჩვენი ავტორები, თითქოს ვიღაცას ეპაექრებიან, არწმუნებენ მათ სომხობაში. ჩვეულებრივ, სხვა მთავართა სომხური წარმომავლობის ასე ხაზგასმით აღნიშვნას ვერ ვხვდებით. ზაქარია და ივანე მხარგრძელების „მოდგმით სომხობასაც“ უსვამს ხაზს ზოგიერთი თანადროული სომხური წყარო, კერძოდ, 1204 წ. ჰიშატაკარანი[89], მაგრამ ისინი წარმომავლობით სომხები რომ არ იყვნენ, ამას XIII ს-ის მეორე ნახევრის სომხურივე წყაროები (კირაკოს განძაკეცი, ვარდან აღმოსავლელი) გვიდასტურებენ.

**23.** საზოგადოდ, სომხური წყაროების, კერძოდ, ჰიშატაკარანების ცნობები საქართველოში თემურ ლენგის ლაშქრობათა შესახებ უხვი არაა, მაგრამ თანადროული ქართული წყაროების მეტისმეტი სიმწირის პირობებში მათი გათვალისწინება აუცილებელია თუნდაც იმიტომ, რომ თემურის ისტორიკოსთათვის დამახასიათებელი ტენდენციურობა, ცალმხრივობა მათთვის უცხოა. სომეხი და ქართველი ავტორები ამ შემთხვევაში ერთნაირ, თემურის ისტორიკოსთა საწინააღმდეგო პოზიციაზე დგანან და ამდენად, მომხვდურთა წინააღმდეგ ბრძოლის სურათის აღდგენას ხელს უწყობენ.

როგორც ვხედავთ, ტათევის მონასტერში მოღვაწე გადამწერი სარგისი 1399—1400 წლებში ამიერკავკასიაში თემურის მეოთხე შემოსევას აღნიშნავს. გრიგორ ხლათეცის მიხედვით კი, ეს მხოლოდ მესამე შემთხვევა იყო[90]. ეტყობა, იგი ლაშქრობათა რიცხვს ანგარიშობს იმის მიხედვით, თუ რამდენჯერ მოვიდნენ ჩაღათაელები ამიერკავკასიაში. ტათეველი სარგისი კი, არ აერთიანებს თემურის მიერ მისი მშობლიური სიუნიქის დარბევას 1386 და 1387

[88] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 33.

[89] იხ Գարեգին Ա. Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, სვ. 695—700.

[90] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 27.



წლებში. მათ ორ ლაშქრობად თვლის და ამიტომაც აღნიშნავს 1399 წელს თემურის მეოთხედ მოსვლას. ნიშანდობლივია, რომ საერთოდაც სომხეთში თათართა სამ ან ოთხგზის შემოსევაზე ლაპარაკობენ, მაშინ როდესაც საქართველოში შემოსევათა რიცხვი მეტია. ერთი შეხედვით, ეს, იქნებ, მოულოდნელობად გვეჩვენოს, რადგან სომხეთი საქართველოსთვის იყო სამხრეთის, სამხრეთ-აღმოსავლეთისა თუ სამხრეთ-დასავლეთის კედელი მომხვდურთა წინააღმდეგ ბრძოლაში. მაგრამ საქმე ისაა, რომ იმხანად კავკასიაში საქართველო წარმოადგენდა ერთადერთ ძალას, რომელმაც მედგარი, ხანგრძლივი წინააღმდეგობა გაუწია ჩაღათაელებს.

1400 წელს ქართველ წარჩინებულთა ღალატს არა მარტო სომხური, არამედ სპარსული წყაროებიც აღნიშნავენ[91]. საყურადღებოა ტათეველი გადამწერის, სარგისის დამოკიდებულება მოღალატეებისადმი. იგი მათ „ბოროტებს“, „შეჩვენებულებს“ უწოდებს, ე. ი. გმობს მათ საქციელს. ეს აიხსნება იმით, რომ ეროვნული სამეფოს უქონლობის პირობებში სომხებს სურთ კავკასიაში არსებობდეს ძლიერი ქართული სახელმწიფო, რომელიც საერთო მტერს გაუმკლავდება.

ჰიშატაკარანის მიხედვით, თემურის მიერ 1399—1400 წლებში საქართველოს დალაშქვრის შედეგად 100.000 სულის დანაკარგი აღწერილა. რაკი საუბარია საერთოდ დანაკარგის და არა მარტო ტყვეთა რიცხვზე, ეტყობა, „აღწერა“ ქართველებს ჩაუტარებიათ; გარდა ამისა, თემურ ლენგმა ამ დროს ქვეყნის საბოლოო დამორჩილება ვერ შეძლო და მის „აღწერასაც“ ვერ იფიქრებდა. საქართველოში „აღწერის“ ჩატარების სასარგებლოდ, შესაძლოა, ისიც მეტყველებდეს, რომ 1422 წ. ჰიშატაკარანში[92] გრიგორ ხლათეციც ასახელებს 1399—1400 წლებში მოკლულ ქართველთა რიცხვს (100.000), მაშინ როდესაც 1400 წელს[93] იგი მხოლოდ ზოგადად აღნიშნავს მსხვერპლის მრავალრიცხოვნების შესახებ. თუ მართლა აღწერა საქართველოს ხელისუფლებამ დარბეული ქვეყანა, იგი ამ საქმეს შედგომია მომხვდურთა წასვლისთანავე. ვფიქრობთ, საყურადღებო ფაქტია: სამეფოს მესვეურები, ეტყობა, სწრაფად ცდილობენ ძალების მოკრებას, დანგრეული ქვეყნის აღდგენას და ახალი თავდაცვითი ბრძოლის თადარიგს იჭერენ.

[91] იხ. ქ. ტაბატაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 130.

[92] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 43.

[93] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 27.

100.000 სულის დანაკარგიდან თუ რამდენი იყო მოკლული და რამდენი დატყვევებული, ამის გარკვევაში თომა მეწოფეცის ცნობა დაგვეხმარება. მისი სიტყვით, ჩაღათაელებს საქართველოდან 60.000 ტყვე წაუყვანიათ; ეტყობა, 1400 წელს ტყვედ გარეკილები იგულისხმებიან[94]. მაშასადამე, თემურ ლენგის ჯარს საქართველოში 1400 წელს შემოსევის დროს 40.000 სული მოუკლავს და 60.000 დაუტყვევებია. მართალია, გრიგორ ხლათეცი 1422 წლის ჰიშატაკარანში 100.000-ზე მეტს მარტო მოკლულს ასახელებს, ხოლო ტყვეების რიცხვი, მისი სიტყვით, ამაზე მეტიც ყოფილა[95], მაგრამ უპირატესობა, ცხადია, 1401 წ. ცნობას უნდა მიენიჭოს, ჯერ ერთი, ადრინდელობის, თანადროულობის გამო, მეორეც, იმის გამო, რომ გრიგორ ხლათეცი საქართველოდან გაცილებით შორს მოღვაწეობდა, ვიდრე 1401 წ. ჰიშატაკარანის ავტორი სარგისი. ამავე დროს, ორივე ავტორის მიერ დაღუპულთა თუ საერთო დანაკარგის ერთი და იგივე რიცხვით, 100.000-ით განსაზღვრა, ეგების, არ იყოს შემთხვევითი და ამდენად, ინტერესს მოკლებული.

თემურ ლენგის სისასტიკის შედეგი უნდა იყოს მისი სახელის ეტიმოლოგიის „ძიება“ შირვანში მცხოვრები ხელნაწერთა გადამწერის თუმა თავრიზეცის მიერ 1403 ჰიშატაკარანში. ამ ანტიქრისტეს წინამორბედის სახელი „თამურ“ (სომხურ წყაროებში ამ ფორმით გვხვდება მისი სახელი) ნიშნავსო „და მურ“-ს[96], რაც ქართულად ასე გადმოითარგმნება: „ეგ ბნელი“. თუმას სიტყვით, თემურს ასეთი სახელი შეეფერებოდა კიდეც, რადგან „სადაც შეაღწია, სიბნელე და თალხი გაამეფა, ზოგი გაძარცვა, ზოგი აწამა, ზოგი მოკლა, სხვანი დაატყვევა, დააშორა მამა ძეს და ძე მამას და ასე შემდეგ. ვერც ისინი გადარჩნენ, ვინც გამოქვაბულებსა და ნაპრალებს, ციხეებსა და სიმაგრეებს მიაშურა, რადგან ზოგი შიმშილით მოკვდა, სხვანი პაპანაქებისა და წყურვილისაგან, ნახევარი შიშისა და ძრწოლისაგან თვითონვე გადაცვივდნენ კლდეებიდან, სხვაც მრა-

[94] თომა მეწოფელი, ლანგ-თემურის ისტორია, თარგმანი, შესავალი წერილი და კომენტარები პროფ. ლ. მელიქსეთ-ბეგისა, თბ., 1937, გვ 21; ქ. ტაბატაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 149.

[95] იხ. იქვე, ჰიშატაკარანი № 43.

[96] საშუალო სომხურში „თამურ“-ის მაგიერ შეიძლებოდა გამოეთქვათ და დაეწერათ „დამურ“.



ვალი საშინელება დატრიალდა, რის თქმასაც ვერ ვბედავ, რადგან მკითხველი არ შეძრწუნდეს“[97].

აღსანიშნავია, რომ შირვანი თემურ ლენგის ლაშქრობების დროს შედარებით გადაურჩა დარბევას, რადგან შირვანშაჰი იმთავითვე თემურის მონა-მორჩილი გახდა. ამდენად, შირვანში მოღვაწე თუმა თავრიზეცისაგან თითქოს არ იყო მოსალოდნელი თემურის ასე „შემკობა“, მეტადრე მის სიცოცხლეშივე, 1403 წელს. მაგრამ გასათვალისწინებელია, რომ ქრისტიანებისადმი, კერძოდ, დარბეული სომხებისადმი თანაგრძნობის გარდა, თუმა შირვანში თავრიზიდან ჩანს მოსული, შესაძლოა, იძულებითაც, ჩაღათაელთა შემოსევის შედეგად.

გარდა ჰიშატაკარანებისა, თემურ ლენგის ლაშქრობების შესახებ ცნობები მოიპოვება იერუსალიმის მატენადარანის ხელნაწერ კრებულებშიც. ვფიქრობთ, ეს ცნობები ხელს შეუწყობენ მთელი რიგი საკითხების, მაგ., საქართველოში თემურის ლაშქრობის მარშრუტის, ალინჯის ციხის გამო გიორგი მეფის ბრძოლისა და სხვათა შემდგომ შესწავლას. ამის გამო, მიზანშეწონილად ვთვლით მათი ქართული თარგმანის აქ მოტანას:

1. „სომხური წელთაღრიცხვის „პლე“-ს (1386) ლანკ-თამური მოვიდა თავრეზსა და ნახჭევანში, ერთ დღეში დაიპყრო კარბიმდე და ბჯნიმდე, გარნიმდე და სურმარიმდე, კოლბამდე. იქედან წავიდა საქართველოში და საღვთო ომი გამოუცხადა ქალაქ ტფილისს. შეიპყრო მეფე ბაგრატი, გაამაჰმადიანა, წავიდა და დაიზამთრა მუღანს...

სულთან აჰმადის ძე იყო ერნჯაკის ციხეში, მოვიდნენ ქართველები და წაიყვანეს. თამურმა ეს რომ გაიგო, განრისხდა, ბრაზმორეული დაიძრა და წავიდა საქართველოში, ფრიად ააოხრა და ავნო [ქვეყანას] მახვილით, დაატყვევა იგი, ტფილისში შესანიშნავი ეკლესიები დაანგრია. იქედან გადავიდა შამს[98] და მიუახლოვდა იერუსალიმს, მაგრამ იქ არ შესულა, დაბრუნდა მრავალი ალაფით და წავიდა სატახტო [ქალაქში]“[99].

2. სხვა ხელნაწერ კრებულში, რომელიც XV საუკუნით თარიღდება, მოთავსებულია „თამურის ისტორია“. „სომხური დიდი წელთაღრიცხვის „პლგ“ (1384) წელს... მოვიდა თამური და აოხ-

[97] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 31.

[98] იგულისხმება ისტორიული სირია.

[99] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 52, შენ. 1.

რა აღმოსავლეთი ქალაქ ტფილისამდე; ქართველთა მეფე ბაგრატი ტყვედ წაიყვანა.

ღმერთმა მოალბო მისი გული და გაუშვა მეფე, გაზაფხულზე მოვიდა გელარქუნის მთაზე, სამი თვე დაჰყო იქ თავისი ჯარით, მოკლა ჰასან დობეაცი და მისი სამი ვაჟი, სარგისი, აღბუღა და შრუანშა. შემოიკრიბა ჯარი და გაემართა ციხესიმაგრე ერნჯაკის წინააღმდეგ, მისი აღება ვერ შეძლო...

„ჰხႺ“ (1398) წელს მეფე გიორგი და მისი ძმა კონსტანტინე ბურთელის ძე ბეშქენის შვილიშვილის — გუგუნის ძის სუმბატის წინამძღოლობით გაემართნენ და აიღეს ერნჯაკის ციხე, გამოიყვანეს სულთანი თაჰერი... და წაიყვანეს საქართველოში. ციხის გარემომცველი მხედრობა მოსპეს...

ქართველთა მეფე „გჰ“ (300) კაცით ჯერ ისევ ციხესთან იყო, როდესაც მოვიდა „ლ“ (30) ათასზე მეტი ჩაღათაელი და ალყა შემოარტყეს მათ; ისინი მდინარის პირას იმყოფებოდნენ მოუმზადებელნი, მაგრამ ეკვეთნენ მტერს, სასწაულებრივად ამოხოცეს ისინი და გაბრუნდნენ.

„ჰხთ“ (1400) წელს... მოვიდა თამური, მიეგებნენ ქართველი მთავრები, უწინამძღვრეს და შეიყვანეს საქართველოში, მეფე გაიქცა აფხაზეთში, მომხვდურებმა დიდად ავნეს ქვეყანას, ეკლესიები და ციხეები დაანგრიეს, საკათალიკოსო მცხეთა ძირფესვიანად დააქციეს, აგრეთვე ქალაქი[100] და ქვეყანა [ააოხრეს], მამაკაცები დახოცეს, ქალები და ბავშვები ტყვედ წაასხეს“...[101]

**24.** მარცვლეულის საწყაო კაბიწი გავრცელებული იყო ჩვენშიც, აქ ამ ერთეულის სიდიდე XIII—XV ს-ის პირველ ნახევარში, ისევე როგორც XIV ს-ის ირანში, საშუალოდ 10 კგ იყო[102].

**25.** „დრამა“ იყო როგორც წონის, ასევე ფულის ერთეული. ვერცხლის ფულის ერთეულის აღსანიშნავად „დრამა“ საქართველოშიც იყო გავრცელებული. „უფრო ადრე თუ არა, XIII საუკუნიდან მაინც ვიდრე XV საუკუნემდე ეს ტერმინი ხმარებაში ყოფილა და თავისი მნიშვნელობით ბერძნულ დრაქმას და შემდეგ არაბულ დირჰემს უდრიდა“[103].

---

[100] იგულისხმება, ალბათ, თბილისი.

[101] Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց. VI. կազմեց Ն. Պողարեան, Երուսաղէմ, 1972, էջ 27–28.

[102] იხ. გ. ჯაფარიძე, ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან, თბ., 1973, გვ. 92—93.

[103] დ. კაპანაძე, ქართული ნუმიზმატიკა, თბ., 1969, გვ. 174.



**26.** VII ს-ის პირველი ნახევრის მოღვაწის იოანე სინელის ასკეტიკურ-მორალური ხასიათის ნაშრომის ერთი ნაწილი ქართულიდან რომ უთარგმნიათ სომხურად, ამის შესახებ აღნიშნავდა პროფ. ილ. აბულაძე: „იოანე დამასკელის შრომათა ხელნაწერების შესწავლის დროს ეჩმიაძინის წიგნთსაცავში შევიტყვე, რომ არსებობს ქართულიდან ძველად ნათარგმნი კიდევ ერთი ძეგლი — იოანე სინელის „კლემაქსი“. ხელნაწერებში დაძებნის შემდეგ მისი ორი ნუსხა აღმოჩნდა: ერთი ადრინდელი (XIII ს.) და მეორე შედარებით გვიანდელი. ერთიცა და მეორეც დეფექტურია, — პირველი უფრო მეტად, მეორე — მცირედ. ცნობა ამ ძეგლის ქართულიდან სომხურად თარგმნის შესახებ შენახულია ერთსაცა და მეორე ნუსხაშიაც, მეორეცა თავის ბოლოს“[104]. ი. აბულაძის მიერ თარგმნილი ეს ცნობა ასეთია: „ნათარგმნია აქამომდის წრფელის მოწესის, მინას მესვეტის მიერ ქალაქ ტრაპიზონს, ხოლო აქედან — სიმეონ ხუცეს-მონაზონისაგან ქართული ენით“[105]. როგორც ვხედავთ, 1401 წ. ყირიმში, ტაშქობრის ციხეში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანის სათანადო ცნობა რამდენადმე განსხვავებულია; გარდა ამისა, ერევნის მატენადარანის ხელნაწერი № 1925, რომელშიაც მოიპოვება ჩვენი ჰიშატაკარანი, დეფექტური არ ჩანს[106]. ამასთანავე ი. აბულაძეს აღნიშნული აქვს ეჩმიაძინის წიგნთსაცავის ჩვენთვის საინტერესო ხელნაწერების ნომრები (5093 და 5258)[107], ეს ხელნაწერები ამჟამად, ეტყობა, იმავე ნომრებით დაცულია ერევნის მატენადარანში და ვათში იოანე სინელის „კლემაქსიც“ არის მოთავსებული[108]. მაშასადამე, ტაშქობრის ციხეში გადაწერილი, ნაწილობრივ ქართულიდან თარგმნილი „კლემაქსი“ სხვა ნუსხაა და არა იმათთაგანი, რომელთა შესახებაც ი. აბულაძე აღნიშნავდა.

ქართულიდან სომხურად მთარგმნელი სიმეონი მოღვაწეობდა XIII ს-ის პირველ ნახევარში პღნძაჰანქის ანუ სპლენძაჰანის[109]

---

[104] ილ. აბულაძე, რუსთაველის ხანის ქართულიდან ნათარგმნი ძველი სომხური მწერლობის ძეგლები (წინასწარი ნარკვევი), გვ. 128.

[105] იქვე.

[106] Ցուցակ ձեռագրաց Մաշտոցի անուան Մատենադարանի, հ. Ա. № 1925, էջ 676–677.

[107] ილ. აბულაძე, რუსთაველის ხანის ქართულიდან ნათარგმნი ძველი სომხური მწერლობის ძეგლები, გვ. 129, შენ. 4.

[108] Ցուցակ ձեռագրաց Մաշտոցի անուան Մատենադարանի. հ. Բ. 1970, № 5093 5258 էջ 33—34, 69.

[109] ნ. აკინიანის მიხედვით, მას შემდეგ, რაც პღნძაჰანქი „ქართველთა სავანედ“ იქცა, მონასტერს სპლენძაჰანს უწოდებდნენ (Ն. Ակինեան, Սիմէոն

„ქართველთა სავანეში“[110], რომელიც მდებარეობდა ლორეში, ახლანდელი ახტალის მახლობლად. XII—XIII საუკუნეებში, გარკვეული ღონისძიებების შედეგად საქართველოს სახელმწიფოში მცხოვრები მრავალი სომეხი მოიქცა ქალკედონიანობაზე, „ქართულ რჯულზე“; ერთ-ერთი მათგანი უნდა იყოს სიმეონიც. პღნძაჰანქის შესახებ კირაკოს განძაკეცი გადმოგვცემს: როდესაც გარდაიცვალა ივანე მხარგრძელი, იგი დაასაფლავეს „პღნძაჰანქში, იმ ეკლესიის კარებთან, რომელიც თვითონ ააშენა, ჩამოართვა [რა] სომხებს, [იქ] ქართველების სავანე დააფუძნა“[111]. კირაკოსი მეორეგანაც იმეორებს იგივე ამბავს: ივანე „დაკრძალეს პღნძაჰანქში, რომელიც მას აეშენებინა ქართველთა სავანედ, ჩამოართვა [რა იგი] სომხებს“[112]. პღნძაჰანქის სახელწოდებით ორი მონასტერია ცნობილი; კირაკოს განძაკეცის მიერ მოხსენიებული მონასტერი, შესაძლოა, ბიჯნისის მხარეში იყო და არა ლორეში, მაგრამ სომხური მონასტრების „ქართულად“, ქალკედონურად გადაქცევა იმ ხანებში ჩვეულებრივი იყო და ლორეში მდებარე პღნძაჰანქსაც იგივე გზა უნდა გაევლო. „ქართულად“, ქალკედონურად ქცეულ სომხურ მონასტრებში ქალკედონიან სომხებს გარდა, ალბათ, ქართველებიც მოღვაწეობდნენ[113] და ამის გამოც უძახდნენ მათ „ქართველთა სავანეს“. ქართველების გვერდით მოღვაწე სომეხი ქალკედონიანისთვის, კერძოდ, სიმეონისათვის ქართულიდან სომხურად სათარგმნელად ხელსაყრელი გარემო იქნებოდა შექმნილი. სომხეთში ქართული მონასტრების დაფუძნება, ასევე სიმეონის მთარგმნელობითი მოღვა-

Պղնձահանքի և իր թարգմանությունները վրացերէն. ՀՍ. 1947. № 3. გვ. 129). მონასტრის სახელწოდების პირველი ნაწილი „პღინძ“ ქართული შესატყვისით, „სპილენძით“ შეუცვლიათ. შესაძლოა, არ იყოს შემთხვევითი, რომ 1227 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში სიმეონი მონასტერს სპილენძაჰანს უწოდებს (იხ. Գարեգին Ա Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, გვ. 847—848; Ցուցակ ձեռագրաց Ն. Ս. № 1013, გვ. 458—459), ხოლო 1448 წლის ჰიშატაკარანში — პღნძაჰანქს (იხ. ილ. აბულაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 130). ეს, იქნებ, გამოიწვია იმან, რომ მონასტრის ცხოვრებაზე ქართული გავლენა 1227 წლისათვის უფრო ძლიერი იყო, ვიდრე 1248 წლისათვის, როდესაც საქართველოს სახელმწიფო დასუსტებულია.

110 ილ. აბულაძე, დასახ. ნაშრ., გვ. 130—131.

111 Կիրակոս Գանձակեցի, Հայոց պատմություն, გვ. 222.

112 იქვე, გვ. 238.

113 ილ. აბულაძე, დასახ. ნაშრ., გვ. 132; Պ. Մուրադյան, Վրացերեն արձանագրությունները Հայաստանում, Պղնձահանք, Լրաբեր, 1973, № 1, გვ. 49—51. Е. С. Такайшвили. Грузинские надписи Ахталы, СМОМПК, вып. XXIX, გვ. 143.



წეობა, საზოგადოდ, სომეხთა შორის ქალკედონიანობის, „ქართული რჯულის“ ფართოდ გავრცელებას ისახავდა მიზნად. სხვა თხზულებათა შორის, სიმეონს ქართულიდან სომხურად უთარგმნია „სიტყვსგებაჲ სომეხთა მიმართ“ და მასში წარმოდგენილი „თავნი სომეხთა წვალებისანი ოცდაათნი“, რომელსაც „მონოფიზიტ სომეხთა აღსარება აქვს მიზანში ამოღებული“[114].

**27.** სომეხთა გულწრფელი წუხილი თემურ ლენგის მიერ საქართველოს დარბევის გამო გამოწვეული იქნებოდა იმითაც, რომ მტრის მიერ დახოცილთა და ტყვედ გარეკილთა ერთი ნაწილი საქართველოში მცხოვრები სომხებიც იქნებოდნენ. ცნობილია, რომ თემური მასობრივად ატყვევებდა მის მიერ დარბეული ქვეყნების ვაჭარ-ხელოსნებს. საქართველოს ვაჭარ-ხელოსანთა ერთი ნაწილი იმ დროს სომხები იქნებოდნენ და დატყვევებულთა შორის მაინც ისინი უეჭველად მოხვდებოდნენ. როგორც ვხედავთ, ტათევის მონასტერში 1406 წელს გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გორელი გადამწერი გრიგორი აღნიშნავს ჩაღათაელთა მიერ მისი ძმის დატყვევებას. გრიგორი და მისიანები გორელ სომეხთა ზედაფენას რომ არ მიეკუთვნებოდნენ, ამაზე მიუთითებს შემდეგი: 1. წარჩინებულნი მონასტრებში, ჩვეულებრივ, უბრალო გადამწერები არ იყვნენ. 2. მათ მიმართ არ არის ნახმარი „წარჩინებულობის“ გამომხატველი ტერმინები — „პარონ“, „ტერ“. მაშასადამე, გრიგორის ძმა ხელოსანი ან ვაჭარი იქნებოდა.

1432 წლამდე თბილისში გადაწერილი XV ს-ის სომხური ხელნაწერი არ ჩანს, მაშინ როდესაც მომდევნო ხანებისა უხვად მოიპოვება. შესაძლოა, ესეც იმაზე მიუთითებდეს, რომ თემურის მიერ საქართველოდან გარეკილ ტყვეებში თბილისელი სომხებიც ერივნენ.

**28.** თემურ ლენგის სიკვდილის (1405 წ.) შემდეგ საქართველომ, მართალია, უმალ მოიშორა მომთაბარეთა ბატონობის უღელი და მეფე გიორგიმ დამპყრობლებს საქართველოს საზღვრებს გარეთაც კი შეუტია[115], მაგრამ ქვეყანას მალევე ახალი მტერი გამოუჩნდა შავბატკნიან, ყარა-ყოიუნლუს თურქმენთა სახით. მათ ამირა ყარა იუსუფს ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს შექმნის გზაზე, ეტყო-

114 ილ. აბულაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 132.

115 ბატონიშვილი ვახუშტი, ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 276. ძ. ტაბატაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 216—218; ღ. კაციტაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 161

ბა, საქართველოს მეფის დამორჩილებაც აუცილებლად მიაჩნდა, რადგან გიორგი VII-ის მოქმედებიდან ჩანდა, რომ მას შეიძლებოდა სამხრეთ კავკასიაში მეტოქეობა გაეწია ყარა იუსუფისათვის.

ვახუშტის მიხედვით, „ვითარ იყო ჭირი დიდი გიორგი მეფისაგან ყოველთა გარემოთა მაჰმადიანთა ზედა, ვიდრე რახსისა კიდემდე მოსრვითა და ალაფობითა, ამისთჳს შეიკრიბნენ ყოველნი თურქთა ლაშქარნი დიდძალნი... წარმოემართნენ ქართლსა ზედა. მოესმა რა მეფესა მოსლვა მათი და ვითარ გამარჯვებული იყო მათ ზედა მრავალგზის, სისწრაფითა არღარა მოიცადნა სხუანი სპანი თჳსნი, გარნა რაოდენნი ესწრნენ თჳსთანა, მიეგება წინა და იქმნა ბრძოლა ძლიერი და სასტიკი, რამეთუ მოისრნენ თურქნი უმრავლესნი; არამედ ძლიერსა ბრძოლასა მოიკლა მეფე გიორგი თურქთაგან ქ̃სა ჩ̃უზ, ქართულს ჟ̃ე (1407 წ.) და მოსრნეს სრულიად სპანი მისნი“[116]. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, ეს დიდი ომი ყარა იუსუფის სამხედრო მოღვაწეობასთან უნდა ყოფილიყო დაკავშირებული[117]. როგორც ვხედავთ, ვანის ტბის სამხრეთით მდებარე ქალაქ ჰიზანში 1407 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანშიც აღნიშნულია ყარა იუსუფის შემოჭრა საქართველოში. რაკი ამ ამბის შესახებ ცნობები არ მოგვეპოვება, ჰიშატაკარანს ჩვენთვის დიდი მნიშვნელობა ენიჭება. მასში მოცემული რიცხვი დატყვევებულთა და დახოცილებისა შეიძლება ზუსტი არც იყოს, მაგრამ საყურადღებო მაინც არის. ვფიქრობთ, თუ გიორგი მეფე ბრძოლაში მოკლეს, ხელნაწერის გადამწერი ჰოვანესი ამას ჰიშატაკარანში იტყოდა; საქმე ისაა,რომ თემურ ლენგის მიერ ბაგრატ მეფის დატყვევებას, ასევე ყარა იუსუფის მიერ კონსტანტინე I-ის დატყვევებასა და მოკვლას, სომხური წყაროები, მათ შორის ჰიშატაკარანებიც, როგორც კი ამის შესაძლებლობა იქნება, უმალვე აღნიშნავენ. ეტყობა, მათ ეს ამბავი ძალზე უჩვეულოდ ეჩვენებათ. ვახუშტის ცნობით, მეფე გიორგის სიკვდილი მტერს არ გაუგია[118]. თუ ეს სწორია, მაშინ შეიძლება ვიფიქროთ, რომ გიორგი VII ბრძოლაში მძიმედ დაიჭრა და მხოლოდ ბრძოლის დამთავრებისა და მტრის წასვლის შემდეგ გარდაიცვალა; ჰიშატაკარანშიც ამის გამო არ უნდა იყოს ცნობა მეფის მოკვლის შესახებ.

გიორგი VII-ის მეფობის ვახუშტისეული ზედა თარიღი (1407 წ.), რომლის შესახებ სხვა ცნობები არა გვაქვს, სწორი უნდა

[116] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 276.
[117] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 424.
[118] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 276.



იყოს. ვახუშტის მიერ აღნიშნული დიდი ბრძოლა 1407 წელს, რომელსაც იგი უკავშირებს გიორგის სიკვდილს, მართლაც მომხდარა. 1407 წლის შემდეგ გიორგი რომ აღარ იყო საქართველოს მეფე, ესეც დასტურდება. საქმე ის არის, რომ გიორგის მომდევნო მეფე კონსტანტინე I როდესაც „გაუწყრა შვილსა, მეფესა ალექსანდრეს“, „ალექსანდრე მეფე ათაბაგს ივანესთანა“ გადაიხვეწა და იქ „ღარიბობაში“, მწირობაში ხუთი წელი გაატარა[119]. რადგან მეფე კონსტანტინე I 1412 წელს ყარა იუსუფმა ტყვედ იგდო ხელთ[120] და მალე სიცოცხლესაც გამოასალმა, იგი უნდა გამეფებულიყო არა უგვიანეს 1407 წლისა.

**29.** საუკუნეების მანძილზე ქრისტიანი ერები, მათ შორის ქართველები და სომხები, ერთმანეთს ეცილებოდნენ გოლგოთასათვის; ქართველებსა და სომხებს შორის გოლგოთასათვის დავა განსაკუთრებით გამწვავდა XV საუკუნეში. გ. ფერაძის სიტყვით, ჩანს, რომ 1391 წლისათვის ქართველები ფლობდნენ გოლგოთას, ხოლო ამის შემდეგ რამდენ ხანს შეინარჩუნეს მათ უფლებები გოლგოთაზე, უცნობია[121]. როგორც ქვემოთ დავრწმუნდებით, XV ს-ის 20-იან წლებში ქართველებმა კვლავ შეძლეს დაუფლებოდნენ გოლგოთას. მაშასადამე, 1391 წლის შემდეგ 1420-იან წლებამდე მათ ერთხელ მაინც უნდა დაეკარგათ იგი. 1407 წელს იერუსალიმში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანიდან უნდა ჩანდეს, რომ ამ დროისათვის გოლგოთა სომეხთა ხელთაა. მართალია, ხელნაწერის გადამწერი კარაპეტი გოლგოთას გარდა წმ. საფლავის ეკლესიასაც ახსენებს, მაგრამ აქ მარტო ერთ ხალხს არ ეკუთვნოდა ღვთისმსახურების უფლება, გოლგოთასათვის კი იმ ხანებში მხოლოდ ქართველები და სომხები ეცილებოდნენ ერთმანეთს. გარდა ამისა, კარაპეტი თავის თავზე ამბობს, რომ იგი არის საქართველოდან („საქართველოელი“ — ვრაცტანეცი), ხოლო თუ მაშინ გოლგოთა ქართველთა

[119] ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, გვ. 117.
[120] რ. კ ი კ ნ ა ძ ე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, თსუ შრომები, 108, თბ., 1964, გვ. 382; დ. კ ა ც ი ტ ა ძ ე, დასახ., ნაშრომი, გვ. 162—163, შენ. 3.
[121] G. P e r a d z e, An Account of the georgian Monks and Monasteries in Palestine (as revealed in the Writings of non-Georgian Pilgrims), Georgica, 1937, № 4—5, გვ. 217—218. XV ს-ის დამდეგის „გოლგოთას სვინაქსარის“ მინაწერიდანაც უნდა ჩანდეს (იხ. ე. მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი, იერუსალიმის ერთი ხელნაწერი, საქ. სახ. მუზეუმის მოამბე, XV-B, 1948, გვ. 41), რომ იმ დროისათვის გოლგოთა ქართველებს ეკუთვნოდათ.

ხელთ იყო, სომეხი ბერები ასეთ დროს ყველაფერს აკეთებდნენ მის დასაბრუნებლად, არ ერიდებოდნენ ქართველთა ლანძღვასაც და ამის გამო კარაპეტი, ალბათ, აღარ აღნიშნავდა თავის „ვრაცტანეცობას“. ეტყობა, XIV ს-ის დასასრულსა და XV ს-ის დასაწყისში, როდესაც ქვეყანას ღვთის რისხვად მოევლინა თემურ ლენგი, იერუსალიმელ ქართველ ბერებს საქართველოდან მხარდაჭერა მოაკლდათ.

**30.** როგორც აღვნიშნეთ, ყარა იუსუფმა კონსტანტინე I ტყვედ იგდო ხელთ და სიცოცხლეს გამოასალმა 1412 წელს[122]. მათეოს მოძღვრის თხზულების ჰიშატაკარანში კონსტანტინეს მოკვლის თარიღი, ეტყობა, აღნიშნული არ არის. მათეოსი მხოლოდ იმას ამბობს, რომ იგი წერას შეუდგა სომხური წელთაღრიცხვის 860 წელს (19. 12. 1410—8. 12. 1411). შესაძლებელია, რომ მას წერა ერთ წელიწადში არ დაუსრულებია, მით უმეტეს, რომ ამ შემთხვევაში იგი ხელნაწერის გადამწერი კი არაა, არამედ ორიგინალურ თხზულებას წერს. ამ თხზულებაზე მათეოსს რამდენიმე წელიწადი რომ უმუშავია, ეს უნდა ჩანდეს შემდეგიდანაც: ჰიშატაკარანში იგი აღნიშნავს, რომ წერას შეუდგა იმ წელიწადს, როდესაც გარდაიცვალა მისი დიდი მოძღვარი, ცნობილი სომეხი მწერალი და მოღვაწე გრიგორ ტათევაცი. ცნობილია, რომ გრიგორი გარდაიცვალა 1409 წლის 27 დეკემბერს[123], ე. ი. სომხური წელთაღრიცხვის არა 860 წელს, როდესაც მათეოსი, მისივე სიტყვით, წერას შედგომია, არამედ 859 წელს. მაშასადამე, მათეოსს თავისი სახელგანთქმული მასწავლებლის გარდაცვალების თარიღიც არა აქვს ზუსტად დასახელებული. ეს იმით უნდა იყოს გამოწვეული, რომ მათეოსი თხზულებაზე ორი-სამი წელი მაინც მუშაობდა, მან მხოლოდ მუშაობის დასაწყისის თარიღი აღნიშნა და მოიხსენია ის ამბები, რომლებიც დაახლოებით მისი თხზულების წერის დროს მოხდა. არც ის არის გამორიცხული, რომ თხზულების დასრულებისას მათეოსს ზუსტად აღარ ახსოვდა, როდის შეუდგა წერას და მართლაც იმ წელიწადს გარდაიცვალა თუ არა გრიგორ ტათევაცი. ასეთი რამ კი მოსალოდნელია მაშინ, თუ იგი თხზულებაზე რამდენიმე წელს მაინც მუშაობდა. გასათვალისწინებელია ისიც, რომ მათეოსი ამ ხანებში მოხუცი ან ავადმყოფი ყოფილა[124].

---

[122] რ. კიკნაძე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, გვ. 382; დ. კაციტაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 162—163, შენ. 3.

[123] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 101, შენ. 1.

[124] Լ. Խաչիկյան. Մատթեոս Ջուղայեցու կյանքն ու մատենագրությունը. Բանբեր Մատենադարանի, III, Ե., 1956, էջ 64.



**31.** როგორც ვხედავთ, 1412 წელს უფლისციხეში გადაწერილი იადგარის ჰიშატაკარანში საქართველოს მეფედ, ცოცხლად იხსენიება კონსტანტინე I. ეს ცნობა მხარს უჭერს იმ აზრს, რომ ყარა იუსუფმა კონსტანტინე I 1412 წლის დასასრულს დაატყვევა[125].

**32.** სიუნიქის (სივნიეთის) მთავარი სუმბატ ორბელიანი ყარა იუსუფსა და აჰმედ ჯალაირიანს შორის გამართულ ბრძოლაში მონაწილეობდა, როგორც აჰმედის მოკავშირე; მოკავშირეთა დამარცხების შემდეგ (1410 წ. აგვისტო), როგორც ჩანს, სუმბატი იძულებული გამხდარა გასცლოდა სიუნიქს და თავი შეეფარებინა საქართველოსათვის, რადგან ყარა იუსუფი შეუდგა ჯალაირიანთა მოკავშირეების დასჯას; მან სუმბატის სამფლობელოებიც დაიპყრო[126].

საქართველოს მეფის მიერ ყარა იუსუფისაგან ლტოლვილი ორბელიანების შეფარება, რომელთაც ამალაც უნდა ხლებოდათ, ალბათ, მიუთითებს იმაზე, რომ უკვე იმ დროს კონსტანტინე I-ს გადაწყვეტილი ჰქონია დაპირისპირებოდა ყარა-ყოიუნლუს თურქმენებს. ამიტომაც მეფე კონსტანტინე სიამოვნებით მიიღებდა მონაწილეობას შირვანშაჰის მიერ ყარა იუსუფის წინააღმდეგ შექმნილ კოალიციაში.

შესაძლოა, სივნიელი მთავრები საქართველოსა და ყარა იუსუფის წინააღმდეგ მისი მოკავშირეების დახმარებით იმედოვნებდნენ მათი სამთავროს დაბრუნებას, მაგრამ ყარა იუსუფის მიერ მოკავშირეების დამარცხების (1412 წ.) და მეფე კონსტანტინე I-ის მოკვლის შემდეგ ბეშქენ ორბელიანს გადაუწყვეტია დამორჩილებოდა მას. სუმბატისა და ბეშქენის საქართველოში გადმოხვეწის შესახებ აღნიშნულია განძასარის მონასტერში 1417 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანშიც[127], მაგრამ იქ ეს ამბავი თარიღის გარეშეა მოხსენიებული და ამიტომ ლტოლვილობის მიზეზის გამოცნობა ჭირდა. ხელნაწერის გადამწერი მათეოს მონაზონი, „განძასარეცი“ არც ადგილს ასახელებს, სადაც საქართველოში სივნიელი მთავრები ცხოვრობდნენ.

**33.** როგორც ამ ადგილიდან ჩანს, ორბელიანებთან ერთად საქართველოში მოსულია გადამწერი მელქისედეკიც. ამაზე ისიც უნ-

---

[125] რ. კიკნაძე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, გვ. 382; დ. კაციტაძე, დასახ., ნაშრომი, გვ. 162—163, შენ. 3.

[126] Լ. Խաչիկյան, Սյունյաց Օրբելյանների Բուրթելյան ճյուղը, էջ 181.

[127] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 39ა; ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კონსტანტინეს შესახებ, გვ. 54.

დ მიუთითებდეს, რომ მისი მასწავლებელი ყოფილა ტათევში მოღვაწე მათეოს მოძღვარი. შესაძლოა, უფლისციხეში მოსული იყოს აგრეთვე ხელნაწერის მომგებელი, ხუცეს-მონაზონი ტერუნაკანიც. ლ. ხაჩიკიანის მიხედვით, იგი შემდგომ ხანებში აქედან წასულა[128].

სივნიელ მთავართა და მათი ამალის საქართველოში და არა ყარა-ყოიუნლუს თურქმენთადმი დაპირისპირებულ სხვა ქვეყანაში თავის შეფარება მიუთითებს ორბელიანთა და მთელი სიუნიქის მჭიდრო კავშირზე საქართველოსთან. ამ მხრივ ნიშანდობლივია სიუნიქში მოღვაწე მათეოს მოძღვრის, ჯულაეცის დაახლოებით 1411 წლის თხზულებაში, „საქმენი მოციქულთანის“ განმარტებაში გადმოცემული აზრი; მათეოსის სიტყვით, სიკეთე ოთხი სახისაა, ესენია: შეწყალება, კაცთმოყვარეობა, სტუმართმოყვარეობა და გულუხვობა; ქართველებისთვის დამახასიათებელია ყველა ეს თვისება. „ქართველთა ნათესავს აქვს ეს [თვისებები] სრულყოფილად, ამის გამო გადარჩა მათი სამეფო; ვისაც ეს [თვისებები] აქვს, ისინი განცხრომით იცხოვრებენ“[129].

როგორც ჩანს, ქართველებზე ასეთი წარმოდგენა არა მარტო სიუნიქში, არამედ მთელ სომხეთშიც ჰქონდათ და ამიტომაც მოეშურებოდა XIV—XV საუკუნეებში საქართველოსაკენ დიდი რაოდენობით თავის სამშობლოში გაუხარელი, მომთაბარეთა თარეშებით განაწამები სომხური მოსახლეობა, თუმცა მათთვის არ იყო უცნობი, რომ გარეშე მტერთა თავდასხმები და თარეში საქართველოსაც არ აკლდა.

**34.** ყარა იუსუფის მიერ 1416 წელს ახალციხის აღებას იხსენიებს გრიგორ ხლათეციც 1422 წ. ჰიშატაკარანში[130]. ამ ამბის შესახებ შედარებით ვრცლად მოგვითხრობს XV ს-ის ისტორიკოსი თომა მეწოფეცი და ბრძოლის მიზეზსაც ასახელებს, თუმცა სათანადო ცნობა ბუნდოვანია. რუსულად მთარგმნელს ტ. ტერ-გრიგორიანს ჩვენთვის საინტერესო ადგილი ისე გაუგია, რომ თითქოს ივანე ათაბაგს მოუწვევია ყარა იუსუფი ახალციხეში[131]. თუ ეს მართლაც ასე იყო, მაშინ შეიძლებოდა დაგვესკვნა, რომ კოხტას თავს დამარცხების შემდეგ (1414 ან 1415 წ.) ათაბაგი „ღონედ თავისა უძლურებისა“ იწვევს უცხო ძალას საქართველოს მეფის ალექსანდრე I-ის წინააღმდეგ. მაგრამ გამოცემული სათანადო სომხური ტექსტის ისეთი გაგება, რომ ყარა იუსუფი ახალციხეს თავს დაესხა მაჰმადიანების გამოსარჩლების საბაბით[132], უფრო მისაღები ჩანს. ტ. ტერ-გრიგორიანი არ აღნიშნავს, რომ მას ხელნაწერების მიხედვით დაედგინოს სათანადო ადგილი.

ივანე ათაბაგის სურვილით რომ მომხდარიყო ყარა იუსუფის შესვლა ახალციხეში, მაშინ არ იყო მოსალოდნელი ხოცვა-ჟლეტა და ტყვეობა, რასაც ჰიშატაკარანები და თომა მეწოფეცი ერთხმად აღნიშნავენ. ყარა იუსუფის მიერ ახალციხის დარბევის მიზეზები, შესაძლოა, იყოს შემდეგი: როგორც ეტყობა, მეფე ალექსანდრე I ყარა იუსუფს ხარკს უხდიდა. ივანე ათაბაგი, ალბათ, გაურბოდა მის მოხარკეობას. გარდა ამისა, მათ შორის წინააღმდეგობა უნდა ყოფილიყო მოსაზღვრე ტერიტორიების გამოც. ყარა იუსუფს ალექსანდრე I-ის მიერ სამცხის დამორჩილებაც არ აწყობდა და უნდოდა უშუალოდ მოექცია იგი თავისი გავლენის ქვეშ.

**35.** თემურ ლენგის გარდაცვალების შემდეგ ლტოლვილი ყარა იუსუფი თავის მოკავშირე აჰმედ ჯალაირიანთან ერთად დაბრუნდა და შეება თემურიანებს. მან გაანადგურა თემურის მემკვიდრეები, უკანასკნელ ბრძოლაში (1408 წ. 21 აპრილი) დაიღუპა თვით მირანშაჰი, თემურის ვაჟი. სამხრეთ აზერბაიჯანის თემურიანთაგან გაწმენდის შემდეგ აჰმედ ჯალაირიანმა ჩათვალა, რომ მისთვის საჭირო აღარ იყო ყარა-ყოიუნლუსთან კავშირი და თვითნებურად იწყო მოქმედება. ამის გამო ყარა იუსუფისა და აჰმედის ძალებს შორის მოხდა შეტაკება; 1410 წ. 30 აგვისტოს თავრიზის ახლოს ყარა იუსუფმა სასტიკად დაამარცხა მოწინააღმდეგე, რომელსაც შირვანშაჰმა იბრაჰიმ პირველმაც მიაშველა ჯარი. ამის შემდეგ საბოლოოდ ჩამოყალიბდა ყარა-ყოიუნლუს, შავბატკნიან თურქმენთა სახელმწიფო, რომლის შემადგენლობაში 1413 წლისათვის შედიოდა მტკვრის სამხრეთი აზერბაიჯანი, სომხეთი, ქურთისტანი და არაბული ერაყი[133].

---

[128] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, პირთა სახელების საძიებელი, გვ. 795.

[129] Ս. Հովհաննիսյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 427.

[130] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 43.

[131] Фома Мецопский, История Тимур-ланка и его преемников, перевод с армянского Т. И. Тер-Григоряна, Баку, 1957, გვ. 69—70.

[132] თომა მეწოფელი, ლანგ-თემურის ისტორია, გვ. 33; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 29—30.

[133] И. П. Петрушевский, Государства Азербайджана в XV веке, Сборник статей по истории Азербайджана, I, Баку, 1949, გვ. 157—159; Дж. Ибрагимов, Феодальные государства на территории Азербайджана XV века, Баку, 1962, გვ. 29; ჰასან რუმლუს ცნობები საქართველოს შესახებ, სპარსული ტექსტი ქართული თარგმანითა და შესავლით გამოსცა ვ. ფუთურიძემ, შენიშვნები დაურთო რ. კიკნაძემ, თბ., 1966, გვ. 44, შენ. 4; კ. ტაბა-

36. ერთი შეხედვით ისე ჩანს, თითქოს მათეოს მონაზონი — „განძასარეცი“ ყარა იუსუფის მიერ კონსტანტინე I-ის დატყვევებასა და მოკვლას 1414 წლით ათარიღებს, მაგრამ უნდა გავითვალისწინოთ, რომ ლექსად დაწერილი ჰიშატაკარანი ხელნაწერში მოთავსებულია ძირითად ჰიშატაკარანზე 70 ფურცლით წინ. ლ. ხაჩიკიანი ფიქრობს, რომ ის დაწერილი უნდა იყოს 1415 წელს[134]. ხელნაწერზე ხანგრძლივად მუშაობას, ალბათ განაპირობებდა ისიც, რომ მათეოს მონაზონი წიგნის მარტო გადამწერი კი არ უნდა იყოს, არამედ მისი შემდგენელიც[135].

37. იხ. კომენტარი 12 და 33.

38. აჰმედ ჯალაირიანის დამარცხების შემდეგ ყარა იუსუფმა შირვანშაჰ იბრაჰიმ I-ის დამორჩილებაც განიზრახა. შირვანშაჰს საქართველოს მეფე და შაქის მმართველი მიეშველნენ. როგორც აღვნიშნეთ, მოწინააღმდეგეებს შორის ბრძოლა 1412 წლის დამლევს გაიმართა და ამ ბრძოლას მეფე კონსტანტინე I შეეწირა. ქართულ წყაროებზე დაყრდნობით ლიტერატურაში ბრძოლის ადგილად ხშირად ჩალაღანი იხსენიება. კიდეც რომ რქმეოდა ბრძოლის ადგილს ჩალაღანი თუ ჩალაღა, მისი მდებარეობა უცნობია. როგორც ვხედავთ, განძასარის მონასტერში მოღვაწე მათეოს მონაზვნის მიხედვით, ბრძოლა ვატნიანის ველზე მომხდარა. უფრო გარკვევითაა დასახელებული ვატნიარის ველი ბრძოლისა და კონსტანტინე მეფის შეპყრობის ადგილად მათეოს მოძღვარის, ჯულაეცის ჰიშატაკარანში[136]. ვატნიარის ანუ ვატნიანის ველი მდებარეობდა დერბენდის სამხრეთით, კასპიის ზღვის პირას[137]. საეჭვოა, რომ ბრძოლა იქ მომხდარიყო; როგორც ჩანს, ბრძოლის ველი ყარაბაღიდან და მდინარე მტკვრისგან შორს არ უნდა ყოფილიყო[138].

აღსანიშნავია, რომ მდ. არაქსის ქვემო დინების მარჯვენა მხა-

ტაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 219—220.

134 XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 197, შენ. 1.

135 ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კონსტანტინეს შესახებ, გვ. 48.

136 იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 35.

137 Ս. Երեմյան Հայաստանը ըստ „Աշխարհացոյց“-ի. Ե., 1963 გვ. 82–83; Մովսես Կաղանկատվացի. Պատմություն Աղվանից Աշխարհի թարգմանությունը, առաջաբանը և ծանոթագրությունները Վ. Առաքելյանի Ե., 1969 გვ. 279, შენ. 92.

138 ჰასან რუმლუს ცნობები საქართველოს შესახებ, გვ. 15—16, 45—46; დ. კაციტაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 126—163, შენ. 3.



რეს, ქალაქ ვარდანაკერტის მახლობლად მდებარე ვარდანიანის ველს ვატნიანის ველსაც ეძახდნენ[139]. უფრო მოსალოდნელია, ბრძოლა აქ მომხდარიყო და არა დერბენდის მახლობლად, ოღონდ დაბრკოლება ამ შემთხვევაშიც არსებობს. მათეოს მონაზვნის ლექსად დაწერილი ჰიშატაკარანიდან, ასევე სპარსული წყაროებიდან ჩანს, რომ ბრძოლის ველი მტკვრის მარცხენა სანაპიროზეა საძიებელი. მიუხედავად ამისა, ჰიშატაკარანების მიერ ბრძოლის ადგილად ვარდანიანის ანუ ვატნიანის ველის დასახელება, ვფიქრობთ, საყურადღებოა. თუ ამ ველზე არა, ბრძოლა მისგან ახლოს, მტკვრის პირას უნდა მომხდარიყო.

39. ეტყობა, გადამწერი მკრტიჩი სოფელ ოთაში (ამჟამად შედის ასპინძის სადაბო საბჭოში) ახალმოსული უნდა იყოს; ამას გვაფიქრებინებს მის მიერ მასწავლებლად ჰოვანეს ოსკეფორის მიჩნევა, რომელიც ჰიშატაკარანებში ანისის ეპისკოპოსად იწოდება[140]; შესაძლოა, 1418 წლისათვის ჰოვანესი საქართველოში ჯერ არც იყო გადმოსული. ოთაში მკრტიჩის სხვა ადგილიდან, ალბათ, სომხეთიდან მოსვლაზე უნდა მიუთითებდეს ისიც, რომ თავის მოღვაწეობის ადგილს იგი მსგავსად სხვა ახალმოსული გადამწერებისა, მკაფიოდ არ აღნიშნავს, მას არა აქვს ნათქვამი, თუ რომელ ოლქში შედის სოფელი ოთა, რაც ჰიშატაკარანებისათვის უჩვეულოა. ალბათ, მკრტიჩი ჯერ კარგად არ იცნობს იმ გარემოს, რომელშიდაც ის დამკვიდრებულა.

40. სიუნიქში, ვაიოც ძორის გავარში მდებარე ჰერმონის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში საქართველოს მეფის მოხსენიების გარდა ივანე აღბუღას ძის ათაბაგობის აღნიშვნაც არ უნდა იყოს გამოწვეული მხოლოდ იმით, რომ გადამწერი გრიგორი „ახალცხეცია“, „ახალციხელია“[141]. მას რომ „ხელმწიფედ“, აქტიური საგარეო პოლიტიკის გამტარებლად არ ესახებოდეს ივანე, „ახალციხელობის“ გამო ჰიშატაკარანში შეიძლებოდა მოეხსენებინა მხოლოდ საქართველოს მეფე, მით უმეტეს, რომ სომხეთში მოღვაწე „მწერლისაგან“ ივანეს ხსენება არც უნდა ყოფილიყო მიზანშეწონილი. საქმე ისაა, რომ როგორც ამავე ჰიშატაკარანიდან ვიგებთ, გრიგორ ახალცხეცის მონასტრის ძმობა დევნის,

139 Ս. Երեմյան. დასახ. ნაშრომი, გვ. 83.

140 XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, პირთა საძიებელი, გვ. 756, № 157.

141 გრიგორის „ახალციხელობა“, როგორც ქვემოთ ვნახავთ, შესაძლოა, ნიშნავდეს მის წარმომავლობას არა მაინცდამაინც ქ. ახალციხიდან, არამედ, საზოგადოდ, სამცხიდან.

ვითარცა ყარიბს, მსხემს. საზოგადოდ, საქართველოში დამკვიდრებული სომხები იმედოვნებდნენ, რომ ხელსაყრელი პირობების შექმნისთანავე დაუბრუნდებოდნენ მშობლიურ მიწა-წყალს, მაგალითებიც გვაქვს იმისა, რომ XV ს-ის პირველ ნახევარში, მეტადრე პირველ მეოთხედში, სომხური კულტურის კერებში მოღვაწეობდნენ საქართველოდან წასული სომხები. ამის გამო გრიგორის დევნა მსხემობის მიზეზით უცნაური ჩანს. სავსებით შესაძლებელია, გრიგორს დევნიან იმისათვის, რომ იგი მოსულია სამცხიდან, იმ ქვეყნიდან, რომლის სომხურ მოსახლეობაში, ათაბაგისადმი დაქვემდებარებულ სომხურ ოლქებში ქალკედონიანობა, „ქართული რჯული“ ფართოდ ვრცელდება და რომლის საეკლესიო და საერო ხელისუფლება ქმედით ღონისძიებებს ატარებენ ამ მიმართულებით[142], რაც, სხვათა შორის, შესაძლოა იყოს ერთ-ერთი საფუძველი უკვე ივანე ათაბაგის დროს (1391—1444) შემჩნეული[143] სამცხის ეკლესიის პრეტენზიისა მცხეთის საკათალიკოსოდან გამოყოფის შესახებ.

შესაძლებელია, გრიგორ ახალცხეცი სამცხიდან სომხეთში წასული იყოს 1415 წლამდე და მის მიერ გადაწერილი ხელნაწერის 1419 წლის ჰიშატაკარანში ივანე ათაბაგის მოხსენიება გამოიწვია იმან, რომ გრიგორის სამცხეში ცხოვრების ბოლო წლებში ათაბაგი დამოუკიდებელი, ძლიერი ხელისუფალი იყო.

**41.** ვაიოც ძორის ანუ ეღეგისის მფლობელის ტარსაიჭ ორბელიანისა და მისი ლტოლვილობის მიზეზების შესახებ ბევრი არაფერია ცნობილი[144].

**42.** ტერმინ „ქაღალდის გალესვის“ შინაარსი გამოკვლეული აქვს რ. პატარიძეს[145].

ჰიშატაკარანებში მეფე ალექსანდრე მხოლოდ 1419 წლიდან იხსენიება. 1414 წელს ეჩმიაძინის მახლობლად მდებარე ოშაკანში მოღვაწე სარგის თმოქეცის (წარმოშობით თმოგველი) საკმაოდ ვრცელ ჰიშატაკარანში არ ახსენებს მას, თუმცა ყარა იუსუფისა

[142] ალბათ, ამ მოვლენამაც გაალიზიანა თომა მეწოფეცი, რის შედეგიცაა მის მიერ ქართველების, კერძოდ, ივანე ალბუღას ძის აუგად ხსენება (იხ. თ ო მ ა მ ე წ ო ფ ე ლ ი, ლანგ-თემურის ისტორია, გვ. 22—23, 26, 29).

[143] სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს), გვ. 87; ა. ა ბ დ ა ლ ა ძ ე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, გვ. 82.

[144] Լ. Խաչիկյան, Սյունյաց Օրբելյանների Բուրթելյան ճյուղը, გვ. 185.

[145] რ. პ ა ტ ა რ ი ძ ე, ქაღალდის დამუშავების საკითხისათვის ფეოდალურ საქართველოში, პალეოგრაფიული ძიებანი, I, თბ., 1965, გვ. 49—56.



და ვინმე ჰუსეინ საჰათის ძის „მეფობას“ კი აღნიშნავს[146]. 1419 წლიდან ჰიშატაკარანებში ალექსანდრე I-ის ხშირი მოხსენიება მისი საგარეო პოლიტიკის გააქტიურებაზე უნდა მიუთითებდეს, მანამდე კი იგი, ეტყობა, მემკვიდრეობით მიღებული გაუდაბურებული ქვეყნის მოსულიერებაზე ზრუნავდა მხოლოდ.

**43.** როგორც ვხედავთ, სანაინის მონასტერში 1420 წელს გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანში ჯერ იხსენიება ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს ფადიშაჰი ყარა იუსუფი, ხოლო შემდეგ საქართველოს მეფე ალექსანდრე I. 1424 წელს იმავე მონასტერში, „ღვთივდაცულ ლორეს გავარში“ გადაწერილ სახარების ჰიშატაკარანში კი, პირიქით, ჯერ აღნიშნულია საქართველოში ალექსანდრეს მეფობა, ხოლო შემდეგ ყარა იუსუფის ძის ისქანდერის მიერ „სომეხთა სახლის მძლავრობით პყრობა“[147]. შემთხვევითი არ უნდა იყოს ამ ორ ჰიშატაკარანში ყარა-ყოიუნლუს მბრძანებლისა და ქართველთა მეფის ადგილების შენაცვლება, იგი უნდა მიგვანიშნებდეს, რომ თუ 1420 წელს ლორეს „ქვეყნის“ უზენაესი ხელისუფალი ყარა იუსუფია, 1424 წლისათვის ასეთად ალექსანდრე I იგულისხმება. მართალია, 1424 წლის ხელნაწერის გადამწერი ჰოჰანესი მეფე ალექსანდრესა და ფადიშაჰ ისქანდერის ხელმწიფობის აღნიშვნისას იქვე ამბობს, რომ ჩვენზე ქრისტე ღმერთი მეფობსო, მაგრამ ეს ცნობა, ეტყობა, გულისხმობს მხოლოდ მონასტრის ძმობას და ისე არ უნდა გავიგოთ, რომ ამ დროისათვის ლორეს „ქვეყანა“ თითქოს არ ეკუთვნის არც საქართველოს და არც ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს. საქართველოსათვის ლორეს დიდი მნიშვნელობის გამო წარმოუდგენელია ალექსანდრე I-ს არ შემოეერთებია იგი, თუკი იქ ფადიშაჰის ხელისუფლება აღარ ვრცელდებოდა. 1424 წლისათვის ლორე ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოში რომ აღარ შედიოდა, ამაზე ისიც უნდა მიუთითებდეს, რომ გადამწერი ჰოჰანესი აღნიშნავს ისქანდერის მიერ „სომეხთა სახლის მძლავრობით პყრობას“, მაშინ, როდესაც იმდროინდელი თვით სომეხი ავტორებიც კი, ჰაღპატისა და სანაინის მონასტრებს, საზოგადოდ, ლორეს „ქვეყანას“, „სომეხთა სახლში“ შემავალად არ თვლიან, იგი მათ საქართველოს ნაწილად მიაჩნიათ[148].

**44.** როგორც უკვე აღვნიშნეთ, სიუნიქიდან საქართველოში

[146] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 162—163.

[147] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 46.

[148] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 58.

გადმოხვეწილ, უფლისციხეში დამკვიდრებულ ბეშქენ ორბელიანს ყარა იუსუფის მიერ ამიერკავკასიელი მოკავშირეების დამარცხებისა (1412 წ.) და მეფე კონსტანტინე I-ის მოკვლის შემდეგ გადაუწყვეტია დამორჩილებოდა ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰს[149]. ბეშქენი სიუნიქში არის, ამ ქვეყნის მთავრად იხსენიება უკვე 1415 წელს[150]. მამამისი სუმბატი საქართველოში გარდაცვლილა 1417 წელზე ადრე[151]. როგორც ტათევის მონასტერში 1422 წელს გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანიდან ჩანს, სიუნიქში არ დაბრუნებულა არც ბეშქენის დედა. მასთან 1422 ან 1421 წელს[152] წამოსულა მისი სხვა ვაჟი, 'სიუნიქის არქიეპისკოპოსი, ე. ი. ამ ქვეყნის ეკლესიის მეთაური სტეფანოსი.

სიუნიქის ეკლესიის მეთაურის ამოდენა მანძილზე გამგზავრება ესოდენ რთულ პოლიტიკურ ვითარებაში (ყარა იუსუფის მემკვიდრეებს შორის ბრძოლა ტახტისათვის, ჩაღათაელთა მბრძანებლის შაჰროხის ბრძოლა ისქანდერის წინააღმდეგ, სომხეთის გადაქცევა ამ ბრძოლათა ასპარეზად) მხოლოდ დედის მონახულების მიზნით, ცოტა არ იყოს, დაუჯერებელი ჩანს. თუ გავითვალისწინებთ საქართველოსთან სიუნიქის მჭიდრო კავშირს (სიუნიქის მთავრის, ბეშქენის დედის საქართველოში დარჩენაც ხომ ამის დადასტურებაა), შეიძლება ვიფიქროთ, რომ არქიეპისკოპოს სტეფანოსს რაღაც საგანგებო მისია ეკისრებოდა. ალბათ, ამ მისიასთან დაკავშირებულია ალექსანდრე I-ის ლაშქრობა 1423 წელს ყარაბაღში, რის შესახებაც აღნიშნულია XV ს-ის (არა უგვიანეს XVI საუკუნისა) ერთ სომხურ ქრონიკაში[153].

მოსალოდნელია, რომ ყარაბაღში ლაშქრობამდე ალექსანდრე I შეეცდებოდა საქართველოსთვის ლორეს დაბრუნებას. 1420 წელს დაიღუპა ყარა იუსუფი. ალექსანდრე I-მა, ალბათ, ისარგებლა ყარა -ყოიუნლუს სახელმწიფოს 1420—1422 წლების გართულებებით და დაიჭირა ლორე.

**45.** 1433 თუ 1435 წლის სვეტიცხოვლისადმი ალექსანდრე მეფის წყალობის წიგნის ცნობით, მეფეს ქართველი დიდებულები-

[149] იხ. აქვე, კომენტარი 32, აგრეთვე ჰიშატაკარანი № 39.

[150] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 653.

[151] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 39.

[152] სომხური წელთაღრიცხვის „ჰჰა“ (871) შეესაბამება 1421 წ. 6. 12—1422 წ. 5. 12-ს (იხ. Բ. Թումանյան, Հայ աստղագիտության պատմություն, Ե., 1968, გვ. 284).

[153] Մանր ժամանակագրություններ, II, გვ. 515.



სათვის ლორეში მამულები უბოძებია[154]. თუ მართლა ჯერ კიდევ XV ს-ის 20-იანი წლების დამდეგს შეიერთა საქართველომ ლორე, როგორც ჩვენ გვგონია, მაშინ ამდენ ხანს რად უნდა დაეყოვნებინათ ლორეში დიდებულებისათვის ქონების დაბრუნება? როგორც ქვემოთ აღვნიშნავთ, 1431 წელს ლორე ქართველებს ხელახლა უნდა შემოეერთებინათ და შესაძლოა იქ ახლად მოსაგვარებელი გახდა ადგილ-მამულის გამიჯვნის, იქნებ 1430 წლისათვის ჯერ კიდევ საბოლოოდ მოუგვარებელი საკითხები. მოსალოდნელია, რომ 1420-იან წლებში ერთხანს არც არავის გამოეჩინა სურვილი ლორეში ქონების დაბრუნებისა, რადგან, როგორც ვხედავთ, 1424 წელს სანაინის მონასტერში გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანის მიხედვით იქ შავი ჭირი მძვინვარებდა.

**46.** ჩალაბი ლორეში ადგილობრივი ხელისუფლების წარმომადგენელი რომ იყოს, მას ხელნაწერის გადამწერი ჰოჰანესი ჰიშატაკარანში ალექსანდრესა და ისქანდერის გვერდით, მათ შემდეგ ან შუაში მოიხსენიებდა და არა იმ ნაწილში, სადაც „მწერალი“ ევედრება სახარების გამომყენებელთ, რომ მის მიერ ჩამოთვლილი მრავალი პირი, მათ შორის ჩალაბიც, ლოცვებში მოიხსენონ. ჩალაბი და მისი ძმა ჰოვანესი, მეტსახელად ოსკეფორი, „ანისის ეპისკოპოსი“, სხვადასხვა დროს სხვადასხვა ადგილას ჩანან. 1426 წელს ჰოვანესს იადგარი გადაუწერია მალხასსა და თმოგვში[155]. ორივე ძმა გარდაცვლილა 1432 წელს, როგორც ჩანს, თბილისში[156]. ეტყობა, თავის ძმასთან ერთად, ძველი სამკვიდრო მიუტოვებია ჩალაბსაც და ახლის ძიებაში ერთხანს სანაინის მიდამოებშიც დაუსადგურებია. ამ დროისათვის ლორეში სომეხთა ერთი ჯგუფი ახალმოსული რომ უნდა იყოს, ამაზე ისიც მიგვითითებს, რომ ხელნაწერის მომგებელი მათეოსი სანაინში აირარატიდან, ჰაიოც-თარის მონასტრიდან მოსულა.

**47.** ვანის ტბის ჩრდილოეთით, ქალაქ არწკესთან ახლოს მდებარე კოღუცის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანის ამ ცნობიდან უნდა ჩანდეს, რომ საქართველო ამ დროისათვის ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს მოხარკე არ ყოფილა. სხვაგვარად ძნელია ახსნა, თუ რატომ არ ავრცელებს ისქანდერის ბატონობას ხელნაწერის გადამწერი კარაპეტი საქართველოზეც. ამაზე უნდა მიუთითებდეს შემდეგიც: ისქანდერის დაღუპვისა და ტახ-

[154] ქრონიკები, II, გვ. 242—243; ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 123—124; ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 30—31.

[155] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 47.

[156] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 50ბ.

ტზე ჯაჰანშაჰის განმტკიცების დროისათვის (1437 წ.), როდესაც საქართველოს სამეფოს მდგომარეობა არასახარბიელო ჩანს[157], ალექსანდრე I არ გაამწვავებდა ურთიერთობას მასთან, იმ დროს არ იყო პირობები არსებულ მოხარკეობაზე უარის თქმისა. რაკი, მეორე მხრით, ჯაჰანშაჰი ძველებურად ხარკის გადახდას დაბეჯითებით თხოვს ალექსანდრეს და მისგან უარის მიღების საბაბით თავს ესხმის საქართველოს 1440 წელს[158], საფიქრებელია, რომ ალექსანდრე I იყო ყარა იუსუფის მოხარკე 1413—1420 წლებში.

48. 1430 და 1431 წლების ამბებს შორის ვახუშტი ბატონიშვილის თხზულებაში ვხვდებით ცნობას: „მოვიდნენ სარკინოზნი და ანაზდის უცნობლობით აღიღეს ლორე და თჳთ დაიპყრეს“[159]. ივ. ჯავახიშვილის აზრით, ეს ცნობა მცდარია, ლორე 1430 წელზე გაცილებით ადრე უნდა ეგდო მტერს ხელთ[160]. კინკლოსური ცნობებით, მეფე ალექსანდრე I-ს ლორე 1431 წელს აუღია[161]. ვახუშტის სიტყვით, „წელსა ქ̄სა ჩ̄ულბ, ქართულსა რ̄კ (1432 წ.) მოადგა მეფე ლორეს, აღილო იგი და მოსრნა სარკინოზნი და დაიპყრა თჳსად ლორე“[162].

ქართველებს ლორე 1431 წელზე ადრეც რომ გაუთავისუფლებიათ მტრისაგან, ზემოაღნიშნულ მითითებებს[163] გარდა, ამას უნდა ადასტურებდეს ჩვენი მინაწერის ცნობა 1430 წელს ჯაჰანშაჰის მიერ ლორეს ციხის გარემოცვის შესახებ. თუ არ ვცდებით, 1430 წლისათვის ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰს ისქანდერსა და მის ძმას ჯაჰანშაჰს შორის დამოკიდებულების შესახებ ცნობები არ მოიპოვება. მაგრამ რახან 1420—1422 და 1435—1437 წლებში ჯაჰანშაჰი კავკასიაში მოსულ ჩაღათაელთა მბრძანებლის შაჰროხის ბანაკშია და ისქანდერის წინააღმდეგ იბრძვის[164], ალბათ, 1430 წელსაც მისივე დავალებით ან დასტურით მოქმედებდა. კავკასიაში შაჰროხის მეორედ მოსვლიდან (1429 წ.) მალე ისქანდერი გაეცალა თავის საბრძანებელს და არაა მოსალოდნელი, რომ მისი მეციხოვნე-

[157] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 60.

[158] თომა მეწოფელი, გვ. 27; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 37; იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 65.

[159] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 280.

[160] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 30—32.

[161] ქრონიკები, II, გვ. 236.

[162] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 280.

[163] იხ. კომენტარი 43—45.

[164] И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 162, 165.



ები ჯაჰანშაჰის ალყისაგან იცავდნენ ლორეს. ამაზე ისიც მიუთითებს, რომ ისქანდერმა ტახტის დაბრუნების შემდეგ ღალატისათვის სიკვდილით დასაჯა სხვა ძმა, აბუ საიდი და არა ჯაჰანშაჰი. ეტყობა, 1430 წლისათვის ლორეს ციხე საქართველოს ეკუთვნოდა. ამავე წელს, შაჰროხთან შეთანხმებით თუ მისი დავალებით ჯაჰანშაჰს აუღია იგი. შაჰროხის მხრივ საქართველოს წინააღმდეგ მოქმედება სავსებით მოსალოდნელია[165]. მართალია, ყარაბაღში დაბანაკებულ შაჰროხს 1420 წ. დეკემბერში შირვანშაჰსა და შაქის მფლობელთან ერთად ალექსანდრე I-ის მოციქულებიც ეახლნენ[166], მაგრამ არსაიდან არ ჩანს, რომ საერთოდ საქართველოს მეფე შაჰროხის უზენაესობას სცნობდა. საწინააღმდეგო მონაცემები კი, ვფიქრობთ, გვაქვს; შესაძლოა, ასეთთა რიცხვს ეკუთვნოდეს მეფე ალექსანდრეს ზემოხსენებული ლაშქრობა ყარაბაღში[167]. გარდა ამისა, აღსანიშნავია შემდეგი: შაჰროხის წინააღმდეგ ბრძოლაში ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰი ისქანდერი ცდილობდა დაყრდნობოდა არა მარტო მეომარ მომთაბარე ტომებს, არამედ სომხურ მოსახლეობასაც. მათი გულის მოსაგებად იწოდა ისქანდერი „შაჰ-ე არმანად“ (სომეხთა მეფე). ზოგიერთი სომხური წყარო მას სომხური წარმომავლობისადაც მიიჩნევს[168] და „ჩვენს ხელმწიფესაც“ ეძახის[169]. 1429—1430 თუ 1431 წლიდან 1437 წლამდე ისქანდერის დიდვეზირი, სახელმწიფო მრჩეველი იყო სიუნიქის მთავრის ბეშქენ ორბელიანის ძე ამირი რუსტამი[170]. საყურადღებოა, რომ ისქანდერის დამარცხებების დროს (1429—30, 1435—1437 წწ.) დარბეული სომხური მოსახლეობა, მათ შორის ისქანდერის უშუალო დასაყრდენი ამ მოსახლეობის ზედაფენები, კერძოდ, ამირი რუსტამიც საქართველოს აფარებენ თავს[171] და ეს ხდება ისეთ ვითარებაში, როდესაც შაჰროხმა რუსტამის დასჯის მიზნით დაარბია სიუნიქი[172].

შაჰროხის უზენაესობას რომ არ სცნობდა საქართველოს მეფე, ეს იქიდანაც უნდა ჩანდეს, რომ ისქანდერი არც ერთხელ არ

[165] თომა მეწოფელი, გვ. 24.

[166] И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 163.

[167] იხ. კომენტარი 44.

[168] Հ. Փափազյան. Մի էջ Արևելյան Հայաստանի քաղաքական կյանքի պատմությունից, „Տեղեկագիր“, 1955, № 8, გვ. 84.

[169] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 469.

[170] Հ. Փափազյան. დასახ. ნაშრომი, გვ. 88, 95.

[171] თომა მეწოფელი, გვ. 24; იხ. აგრეთვე აქვე ჰიშატაკარანები, № 51, 55, 58.

[172] Հ. Փափազյան, დასახ., ნაშრომი, გვ. 95—96.

დასხმია თავს საქართველოს, მაშინ, როდესაც მან სამჯერ დალაშქრა შაჰროხის გავლენის ქვეშ მყოფი შირვანი[173], აგრეთვე 1434 წელს დაღესტანიც[174] და სასტიკად დაარბია ეს ქვეყნები. ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, ბუნებრივია ვივარაუდოთ, რომ შაჰროხის წინააღმდეგ ალექსანდრე I-სა და ისქანდერს შორის რაღაც შეთანხმებაც კი მომხდარიყო. უფრო მეტიც, შესაძლოა, შაჰროხის წინააღმდეგაც იყო მიმართული XV ს-ის 20—30-იან წლებში დადასტურებული საქართველოს კავშირი ეგვიპტესთან[175]. ამ ხანებში, ერთი მხრივ, ეგვიპტესა, ხოლო, მეორე მხრივ, აყ-ყოიუნლუს თურქმენებსა და ჩაღათაელთა მბრძანებელს შაჰროხს შორის წინააღმდეგობების არსებობა აშკარაა[176].

**49.** სომხური ტექსტის „დეკან“ იგივეა, რაც „დრაჰკანი“. „დრაჰკანი“ ოქროს ფულის ერთეულის აღმნიშვნელი ტერმინია[177].

**50.** შაქის აღმოსავლეთ საზღვართან მდებარე ჭალეთი XV საუკუნეში ალბანეთის მონოფიზიტური, არმენიზირებული ეკლესიის კათალიკოსთა რეზიდენცია იყო. მიუხედავად იმისა, რომ ჭალეთის მონასტერი ქართულ წყაროებში არ იხსენიება, აშკარაა, რომ იგი ქართველი ბერების დაფუძნებულია. სხვანაირად ძნელი ასახსნელია იმ მხარეში წმინდა ქართული ტოპონიმის გაჩენა. მონასტრის სახელთან ერთად, ამაზე მიუთითებს აგრეთვე მის ახლოს მცხოვრები ვართაშნელი უდების მიერ ჩვენს დრომდე შემონახული „ქართული ქრისტიანობაც“. საქართველოს ძლიერების ხანაში მარტო დღევანდელი უდების წინაპრები კი არა, არამედ მათი მეზობლებიც ქალკედონიანები, „ქართული რჯულის“ აღმსარებელნი იყვნენ. ამ საქმეში წვლილი, ალბათ, ჭალეთის მონასტერსაც მიუძღვის. შესაძლოა, იგი იყო ერთ-ერთი იმ კერათაგანიც, რომელთა მეშვეობით ქრისტიანობა ვრცელდებოდა დაღესტანშიც.

ქალკედონიანებს ჭალეთის მონასტერი XIV ს-ის ბოლოს ან

---

[173] Дж. Ибрагимов, დასახ. ნაშრომი, გვ. 31.

[174] Հայ ժողովրդի պատմություն, IV, გვ. 37.

[175] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 64.

[176] B. Lewis, Egypt and Syria, წიგნში: The Cambridge History of Islam, I, Camb-idge, 1970, გვ. 223; W. Muir, The mameluke or slave Dynasty of Egypt, 1260—1517. Amsterdam, 1968 (reprint 1968 of the edition London 1896), გვ. 143—146.

[177] დ. კაპანაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 173; ი. აბულაძე, ძველი ქართული ენის ლექსიკონი, თბ., 1973, გვ. 142; გ. ჯაფარიძე, ოქროს მონეტის ტერმინოლოგია XI—XIII საუკუნეების საქართველოში, მაცნე, ისტორიის სერია, 1976, № 3, გვ. 88.



XV ს-ის დამდეგს უნდა დაეკარგათ. ამისი მიზეზები, ეტყობა, იყო შემდეგი:

ა) მონასტრის დანგრევა კავკასიაში თემურის ერთ-ერთი ლაშქრობის დროს;

ბ) თემურ ლენგის ლაშქრობათა შედეგად შაქის საბოლოოდ ჩამოცილება საქართველოსაგან; გ) შაქ-შირვანში ალბანეთის მონოფიზიტური, არმენიზირებული ეკლესიის გააქტიურება, რასაც უნდა გამოეწვია საპატრიარქო საყდრის განძასარიდან (მდებარეობდა აწინდელ მთიან ყარაბაღში) ჭალეთში გადატანა XV ს-ის ათიანი წლების დასაწყისში[178].

**51.** ხელნაწერის გადამწერის ჰოჰანესის ძმისა და ახლობლების ქალაქ განძაში, თუ მის მახლობლად ბინადრობა, ალბანთა არქიეპისკოპოს სარგისის კრწანისსა ან თბილისში ცხოვრება, აგრეთვე ჰიშატაკარანში ალბანთა კათალიკოსის მოხსენიება მიუთითებს იმაზე, რომ XV ს-ის პირველ ნახევარში კრწანისში, შესაძლოა, თბილისშიც, მოსულა და დამკვიდრებულა სომხური მოსახლეობის ერთი ჯგუფი, რომლებიც საქართველოში მოსვლამდე ალბანთა კათალიკოსის სამწყსოში შედიოდნენ. კრწანისში სომხები, შესაძლოა, XIV საუკუნეშიც მკვიდრობდნენ; 1392 წლის საკათალიკოსო მამულების სითარხნის გუჯარში მოხსენიებული კრწანელი ვაჭრების[179] ერთი ნაწილი მაინც, იქნებ, სომხები იყვნენ.

**52.** ციხე გავაზანი იგივე უნდა იყოს, რაც ქართული წყაროების ქავაზინი და ქაოზიანი. ჩვენი ჰიშატაკარანის მიხედვით, გავაზანი მდებარეობდა ალსტევიდან თბილისისაკენ მომავალ გზაზე, იგი ალსტევიდან შორს არ უნდა ყოფილიყო[180], რადგან შიშველი ხალხი ყინვაში დიდი მანძილის გავლას ვერ შეძლებდა და შეეცდებოდა თავი სადმე ახლოს შეეფარებინა.

1491 წლის ჰიშატაკარანის ცნობით, ქართლის მეფე კონსტანტინე II-ს უსარგებლია აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰის იაყუბის (1478—1490) გარდაცვალებით და ულაშქრია სევანის (გელაქუნის) ტბის დასავლეთ სანაპირომდე და ანისის ჩრდილო-აღმოსავლეთით მდე-

---

[178] ჭალეთის მონასტერი იხსენიება 1499 წელსაც: იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 137. საკითხის შესახებ უფრო დაწვრილებით იხ. ა. აბდალაძე, ჭალეთის მონასტრის გამო, საისტორიო კრებული, VI, თბ., 1976, გვ. 50—58.

[179] ქართული სამართლის ძეგლები, III, ტექსტები გამოსცა, შენიშვნები და საძიებლები დაურთო ი. დოლიძემ, თბ., 1970, გვ. 176.

[180] შდრ. დ. ბერძენიშვილი, ბოლნისის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული, II, თბ., 1964, გვ. 44.

ბარე მიოკვახამდე, აულია ლორეს ციხე[181]. ამ ამბავს ეხმაურება ვახუშტის შემდეგი, 1490 და 1494 წლებს შორის მოთავსებული ცნობა: „შემდგომად თათართა წასლვისა შემოიკრიბნა მეფემან კონსტანტინე სპანი, მიუჴდა და მოსრნა ელნი გარემონი, შემუსრა და დაარღვივა ალჯაყალა და ქაოზიანი“[182]. ალჯაყალა და ქაოზიანი ქართველებს გელაქუნისაკენ ლაშქრობის დროს უნდა დაენგრიათ. ეს მონაცემებიც მხარს უნდა უჭერდეს გავაზანის ანუ ქავაზინის ციხის ალსტევთან ახლოს ლოკალიზებას.

53. 1435—1436 წლებში შაჰროხმა დაარბია სიუნიქი. ამ ქვეყნის ლტოლვილ მთავარს ბეშქენ ორბელიანს ალექსანდრე I-მა ლორე უწყალობა. ამ წლებში სიუნიქის მოსახლეობას მასიურად მოუშურებია ლორესათვის. თომა მეწოფეცის ცნობით, სიუნიქიდან ლორეში გადმოსულა თითქოს 60.000 ოჯახი[183]. მაგრამ, როგორც ეტყობა, თომა მეწოფეცის თხზულების გამოცემაში შეცდომაა, ხელნაწერები 60.000-ის ნაცვლად უჩვენებენ 6.000-ს[184].

54. მონასტრის სახელწოდება „ბეთლაჰემ“ „ბეთლემ“-ის ვარიანტია. თბილისში ბეთლემის ანუ ფეთხაინის ეკლესია მართლაც არსებობდა კლდის უბანში. ტაძარი დაცულია დღესაც. „ფეთხაინი“, რომელიც 1648 წლის განჩინებაში „ფეთხაიმ“-ის სახითაც გვხვდება[185], მომდინარეობს „ბეთლაჰემ“-იდან.

თბილისში 1437 წელს გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გადამწერი კარაპეტი ბეთლაჰემს „უდაბნოს“ რომ უწოდებს, ეს, ალბათ, ნიშნავს იმას, რომ მის ახლომახლო მაშინ მოსახლეობა არ იყო.

55. სომხური წყაროები ამ ხანებისა, ეტყობა, სამცხეს ახალციხის ქვეყანას ეძახიან. სომხურ გეოგრაფიაშიც, რომელსაც ვარდან არეველცის (XIII ს.) მიაწერენ, თუმცა ზოგიერთი მკვლევარის აზრით იგი XIV ან XV ს-ის ძეგლია, ნათქვამია: „სამცხე—ახალციხეა“. ეს ცნობა დაცულია გეოგრაფიის როგორც მოკლე, ასევე ვრცელ რედაქციაში[186].

---

[181] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 128.
[182] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 390.
[183] თ ო მ ა  მ ე წ ო ფ ე ლ ი, გვ. 24.
[184] Հայ ժողովրդի պատմություն, IV, էջ 38, შენ. 76; იხ. აგრეთვე Ղ. Ալիշան Սիսական, Վենետիկ, 1893, გვ. 96.
[185] დოკუმენტები თბილისის ისტორიისათვის (XVI—XIX სს.), I, შეადგინეს ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ მ ა  და მ. ბ ე რ ძ ნ ი შ ვ ი ლ მ ა, თბ., 1962, გვ. 14.
[186] Աշխարհացոյց Վարդանայ Վարդապետի, Paris, 1960, էջ 17, 37. იხ. აგრეთვე აქვე, ჰიშატაკარანი № 70.



ივ. ჯავახიშვილი ყურადღებას აქცევს XV ს-ის 70-იან წლებში სპარსეთში გაგზავნილი ვენეციელი ელჩის ამბროსიო კონტარინის მიერ სამცხის ათაბაგის ა ხ ა ლ ც ი ხ ი ს  მ თ ა ვ რ ა დ  მოხსენიებას და დასძენს: „ალბათ ასე იწოდებოდა ის ჩვეულებრივ საუბარში, რათგან ახალციხე ათაბაგის საჯდომი ქალაქი იყო. თურქების მიერ ათაბაგებისათვის შემდეგში შემოღებული ახალციხის ფაშის სახელიც აქეთგან უნდა იყოს წარმომდგარი“[187].

**56.** საზოგადოდ, თვით ვრცელ ჰიშატაკარანებშიც კი თანადროული პოლიტიკური ვითარების შესახებ საუბრისას მხოლოდ მომხდარი ამბების აღნუსხვით კმაყოფილდებიან და ძალზე იშვიათად უსწრებენ მოვლენებს, ეტყობა, მხოლოდ მაშინ, როდესაც ესა თუ ის ამბავი საზოგადოებას ძლიერ აღელვებს. 1438 წლისათვის თბილისელები, როგორც ჩანს, შეუშფოთებია „ურჯულოთა ხროვებს“ და ეკლესიაში მიმდინარე ბრძოლებს. ხელნაწერის გადამწერი მონოფიზიტია, სხვაგვარად ძნელი ასახსნელია ჰიშატაკარანში სომეხთა კათალიკოსის კონსტანტინე VI ვაჰკაცის (1430—1439) მოხსენიება; მონოფიზიტი „მწერალი“ ქართული ეკლესიის სიმტკიცეს რომ ნატრობს, ეს იმითაა გამოწვეული, რომ საქართველოში, კერძოდ, თბილისში ჩამოსახლებული სომხები მეფის ხელისუფლების ძლიერების მომხრენი არიან, ეკლესიის სიმტკიცის დარღვევა კი სამეფო ხელისუფლების დასუსტების მაჩვენებელიცაა. ჰიშატაკარანში, ალბათ, მცხეთის საკათალიკოსოდან სამცხის ეკლესიის გამოყოფის ცდებია ნაგულისხმები. ასეთი ცდები დადასტურებულია სამცხის ათაბაგ ივანეს (1391—1444) დროს. ამ საქმეში მას მხარს უჭერდა „ზოგიერთი (უმნიშვნელოვანესი) საეპისკოპოსო კათედრის მეთაური: იშხნელი, ანჩელი“[188]. მართალია, 1414 თუ 1415 წელს ალექსანდრე I-მა კოხტას თავს სასტიკად დაამარცხა და დაიმორჩილა ივანე ათაბაგი, მაგრამ მორჩილება ხანმოკლე და ნომინალური უნდა ყოფილიყო. საქართველოს სამეფოსგან სამცხე-საათაბაგოს გამოყოფის პროცესი, ეტყობა, გრძელდებოდა და ღრმავდებოდა[189]. ეს პროცესი მცხეთის საკათალიკოსოდან სამცხის ეკლესიის ჩამოშორებისათვის ბრძოლის ფორმითაც მიმდინარეობდა.

ჰიშატაკარანში ნახსენებ „ურჯულოთა ხროვებში“, შესაძლოა, ლეკთა მარბიელი რაზმები იგულისხმებოდეს. ამას გვაფიქრებინებს

---

[187] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 105.
[188] სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს.), გვ. 87.
[189] ა. ა ბ დ ა ლ ა ძ ე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, გვ. 80—81; იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 40, 63, ჰიშატაკარანი № 70.

შემდეგი: ა) 1442 წელს აირარატის პროვინციაში, არაგაწოტნის ოლქში მდებარე სოფელ სერკევილში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში წარმოშობით თმოგველი გადამწერი ოჰანეს თმოგეცი გვაუწყებს, რომ როდესაც ჯაჰანშაჰი თავს დაესხა საქართველოს (1440 წ.) და აიღო სამშვილდე, აქ მისმა მეომრებმა ხელთ იგდეს 9000-ზე მეტი ტყვე და ერთმანეთში გაინაწილეს. ტყვეები წაუყვანიათ ხორასანში, რუმში, არაბსტანსა და ლაკსტანში[190]. „ლაკსტანი" შეიძლება გულისხმობდეს საზოგადოდ დაღესტანს ან ყოფილ ლაკის გაერთიანებას, ამდროინდელ ყაზი-ყუმუხის სამამხლოს, რომელშიც ლაკებს გარდა, სხვა ხალხებიც შედიოდნენ და რომელთანაც საქართველოს, დაღესტნის დანარჩენ პოლიტიკურ გაერთიანებებთან შედარებით უფრო ხშირი ურთიერთობა ჰქონდა[191]. როგორც ეტყობა, საქართველოში შემოჭრილ ჯაჰანშაჰის ლაშქარში დაღესტნელებიც ყოფილან და ტყვეების განაწილების დროს მათაც ერგოთ წილი. სხვანაირად გაუგებარია, თუ რატომ უნდა წაეყვანათ იქ ტყვეები. მაშინდელ პოლიტიკურ ვითარებაში დაღესტნის კავშირი ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოსთან სავსებით დასაშვებია.

ბ) 1476 წლისათვის, როდესაც საქართველოს საშინაო და საგარეო მდგომარეობა არასახარბიელოა, ბაგრატ მეფის გალაშქრება „ლაკზსტანს" „ჯავრის ამოსაყრელად"[192] გამოწვეული იქნებოდა იმითაც, რომ წინა ხანებში ლეკთა მარბიელი რაზმების თარეში საქართველოსათვის უცხო არ უნდა ყოფილიყო.

მაშასადამე, ლეკთა თარეშები საქართველოში XV ს-ის პირველი ნახევრიდან უნდა დაწყებულიყო[193]. შესაძლოა, 1438 წლისათვის მათი მარბიელი რაზმები ჩალათაელთა მბრძანებლის შაჰროხისა და მისი ქვეშევრდომის ჯაჰანშაჰის წაქეზებითა და დახმარებით შემოიჭრნენ ჩვენში. ეტყობა, მათმა თარეშმა და მათ წინააღმდეგ ბრძოლამ საქართველო საკმაოდ დაასუსტა და ალბათ, ამის შედეგიცაა, რომ ალექსანდრე I-მა ვერ მოახერხა სერიოზული წინააღმდეგობა გაეწია ჯაჰანშაჰისათვის 1440 წელს. ამავე წელს მე-

[190] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 71.

[191] ზ. ანჩაბაძე, თ. ბოცვაძე, გ. თოგოშვილი, მ. ცინცაძე, ჩრდილო კავკასიის ხალხთა ისტორიის ნარკვევები, თბ., 1969, გვ. 177; თ. ბოცვაძე, საქართველო-დაღესტნის ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1968, გვ. 21—24.

[192] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 106.

[193] შდრ. ზ. ანჩაბაძე, თ. ბოცვაძე, გ. თოგოშვილი, მ. ცინცაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 121.



ფის მიერ „სათათრო მალის" ამოკვეთის მიზეზიც, როგორც ჩანს, ქვეყნის დასუსტება და ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოსთან მოსალოდნელი შეტაკება უნდა ყოფილიყო.

**57.** 1406 წელს სიუნიქში, ტათევის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში წარმოშობით გორელი გადამწერი გრიგორი გორს დაბად, „სოფელ-ქალაქად" („გეღაქაღაქ") იხსენიებს[194]. რაკი 1438 წელს გორში გადაწერილი სახარების გადამწერი ჰოჰანესი მას „დედაქალაქს" უწოდებს, ერთი შეხედვით, შეიძლება ვიფიქროთ, რომ 1406—1438 წლებს შორის მოხდა გორის საგრძნობი ზრდა-განვითარება. მაგრამ 1469 წელს კვლავ გორში გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანში ხელნაწერის გადამწერი გრიგორი გორს ისევ „სოფელ-ქალაქად", „დაბა-ქალაქად" („გეღაქაღაქ") იხსენიებს[195]. როგორც ჩანს, 1438 წელს გორის „დედაქალაქად" მოხსენიება ჰოჰანესის მიერ აიხსნება იმით, რომ სომხურში „დედაქალაქი" („მაირაქაღაქ") შეიძლებოდა ეწოდებინათ რომელიმე საერო ან საეკლესიო ხელისუფლის ადგილსამყოფელისთვისაც.

თუ არ ვცდებით, მათეოს ურჰაეცის შემდეგ XV ს-ის დამდეგამდე გორი სომხურ მწერლობაში აღარ იხსენიება. მათეოსი მას ქალაქს უწოდებს[196]. მართალია, არის ცდა მათეოს ურჰაეცისეული ქალაქ „გორას" ახალგორთან და არა გორთან გაიგივებისა[197], მაგრამ საამისოდ წარმოდგენილი საბუთები, ვფიქრობთ, არადამაჯერებელია.

XIII—XIV საუკუნეებში გორს თითქოს დაკნინება განუცდია, რადგან „გეღაქაღაქი" („სოფელ-ქალაქი", „დაბა-ქალაქი") წარმოადგენს ქალაქის განვითარების შედარებით დაბალ საფეხურს[198], მაგრამ არ არის გამორიცხული, რომ შუა საუკუნეებში ერთი და იგივე დასახლება სხვადასხვა ავტორს სხვადასხვანაირად მოეხსენებინა, ზოგს ქალაქად, ზოგსაც დაბა-ქალაქად („სოფელ-ქალაქად")[199].

[194] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 31.

[195] იხ. აქვე ჰიშატაკარანი № 101.

[196] ლ. დავლიანიძე, მათე ურჰაელის ცნობები დავით აღმაშენებლის შესახებ. იხ. კრებული: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966, გვ. 247—248.

[197] ს. მაკალათია, ლიახვის ხეობა, თბ., 1971, გვ. 94—96.

[198] Բ. Առաքելյան, Քաղաքներ և արհեստները Հայաստանում, IX—XIII դ. դ., Ե., 1958, გვ. 68.

[199] Թ. Հակոբյան, Երևանի պատմությունը, հնագույն ժամանակներից մինչև 1500 թ., გვ. 283.

**58.** ჰიშატაკარანის „მუხრანისი“. აშკარაა, ქართული წყაროების „მუხრანს“ შეესატყვისება, მაგრამ გასარკვევია რომელს. მუხრანი და ვარდისუბანი ერთმანეთის ახლოს შიდა ქართლს გარდა დადასტურებულია ქვემო ქართლშიც, თუმცა აქ იხსენიება არა მუხრანი, არამედ მუხრანა[200]. მუხრანა უფრო პატარა სოფელი ჩანს, ვიდრე მისი მეზობელი ვარდისუბანი და ამის გამო პირველით მეორის განსაზღვრა ვერ მოხდებოდა.

ჰიშატაკარანთა წერის მეთოდის გათვალისწინებით შეიძლება დაბეჯითებით ითქვას, რომ „მუხრანისი“ აღნიშნავს არა რომელიმე პუნქტს, არამედ ოლქს, „ქვეყანას“. მუხრანის „ქვეყანა“ ცნობილია მხოლოდ შიდა ქართლში; მასში მართლაც მდებარეობდა სოფელი ვარდისუბანი (ამჟამად შედის ქსოვრისის სასოფლო საბჭოში). ახლანდელ სოფელ მუხრანს მაშინ ეს სახელი კიდეც რომ რქმეოდა, იგი არ იყო ისე მნიშვნელოვანი ადგილი, რომ მისგან საკმაოდ დაშორებული სოფელი ასე უბრალოდ განესაზღვრათ მისი მეზობლობით. როდესაც სოფელ კრწანისის მდებარეობა თბილისის მეზობლობითაა განსაზღვრული, მითითებულია, რომ იგი თბილისთან ა ხ ლ ო მ დ ე ბ ა რ ე სოფელია[201].

საზოგადოდ, უცხო ქვეყანაში მდებარე სოფელში ხელნაწერის დამზადება ჩვეულებრივი ამბავი არაა. საქართველოშიც ამის პირობები რომ არ იყო, ეს იქიდანაც ჩანს, რომ აქაური სომხები საქართველოს გარეთ, სომხური მწერლობის კერებში მიეშურებოდნენ სამოღვაწეოდ. სომხეთში თუ სომხურ კოლონიებში საქართველოს ქალაქებიდან (გორი, ახალციხე, თმოგვი) გამოსულ „მწერლებს“ ვხვდებით და სოფლებში როგორღა შეიქმნებოდა მათთვის ხელსაყრელი პირობები. ამის გამო საფიქრებელია, რომ ვარდისუბანში გადამწერი კარაპეტი და, ალბათ, სომეხთა ერთი ჯგუფიც ახალმოსულია. „წერის ხელოვნება“ მას ამ სოფელში მოსვლამდე ექნებოდა შესწავლილი; აქ მისთვის საჭირო პირობები რომ არ იყო, ეს იქიდანაც ჩანს, რომ იგი სოფლელთა, ცალკეულ პირთა გამოსაქვები გამხდარა. ვარდისუბანში სომეხთა ახალმოსულობაზე უნდა მიუთითებდეს აქ 1438 წელს თუ ცოტა გვიან[202] უსამწყსო ვარდან ეპისკოპოსის მოხსენიებაც.

[200] დ. ვ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი, ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955, გვ. 139—140, 175.

[201] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 54.

[202] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, პირთა საძიებელი, გვ. 794, № 50.



როგორც ზემოთ აღვნიშნეთ[203], XV ს-ის პირველ ნახევარში, განსაკუთრებით მეორე მეოთხედში, სომხეთში შექმნილი მეტად მძიმე პოლიტიკურ-ეკონომიური პირობების გამო სომხური მოსახლეობის ახალმა, საკმაოდ დიდმა ნაკადმა მოაშურა საქართველოს. მათი ერთი ნაწილი უნდა იყოს 1438 წ. ვარდისუბანში მოხსენიებული სომხები. ეტყობა, თემურ-ლენგის ლაშქრობების შედეგად გაპარტახებული ქვეყნის მოსაშენებლად საქართველოს სამეფო ხელისუფლებას აწყობდა აღმოსავლეთ საქართველოს სხვადასხვა ადგილებში მოახალშენეთა ცალკეულ ჯგუფებად დაფუძნება.

**59.** ხოჯებს ეძახდნენ მდიდარ სომეხ ვაჭრებს[204]. XV ს-ის პირველ ნახევარში თბილისში იხსენიება სოლაღენცთა და სურხენცთა მდიდარი ოჯახებიც[205].

**60.** ჩვენ ზემოთ არაერთხელ აღვნიშნეთ, რომ, XIV-XV საუკუნეებში, ისევე როგორც სხვა ხანებში, ქართველ და სომეხ ერებს შორის მჭიდრო ურთიერთობა და ხშირად ურთიერთგაგება არსებობდა. ჩვენი ჰიშატაკარანისათვის დამახასიათებელი განმაქიქებელი კილო გვხდება, ჩვეულებრივ, ეკლესია-მონასტრების გამო ცილობისა და სარწმუნოებრივი საკითხების შესახებ პაექრობისას და არა მარტო სომხურ, არამედ ქართულ წყაროებშიც, ამჯერად, პირიქით, სომეხთა მიმართ.

**61.** სახელწოდება „ფლორი“ მომდინარეობს იტალიური „florino“-საგან უშუალოდ ან ოსმალურის (flori) გზით[206]. ტერმინი „ფლური“ ჩვენში ოქროს ერთეულის აღსანიშნავად ჩნდება XV ს-ის მეორე ნახევრიდან[207].

**62.** ჩვენ გვიჭირს თქმა, თუ რომელი უწყების მოხელე უნდა იყოს მუტარსინი. შესაძლოა, ეს სიტყვა „მუჰთასიბ“-ის ან „მუთასარიფ“-ის დამახინჯებული ფორმაა. „მუჰთასიბის ინსტიტუტი ფართოდ იყო გავრცელებული მთელს მუსლიმანურ აღმოსავლეთში. მუჰთასიბი ყოველ ქალაქში ინიშნებოდა. მის მოვალეობას შეადგენდა თვალყური ედევნებინა ბაზარში საზომ-საწონებისათვის. მასვე თვალი უნდა სჭეროდა, რომ ხელოსნებს მდარე ხარისხის ნაკეთობა არ დაემზადებინათ, მოვაჭრეებს კი თვითნებურად

[203] იხ. აქვე, კომენტარი 33, 46, 48.

[204] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. LXI; Ս. Մալխասեանց. Հայերէն բացատրական բառարան, II, Երևան, 1944, გვ. 312.

[205] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 50, 60ბ.

[206] Colophons of armenian Manuscripts, appendix F, გვ. 448.

[207] დ. კ ა პ ა ნ ა ძ ე, დასახ. ნაშრომი, გვ. 173.

არ გაეზარდათ ფასები და სხვ. შემდგომში მასვე დაეკისრა ზედამხედველობა იმაზე, რომ მოქალაქენი არ დამთვრალიყვნენ, წესიერად ევლოთ მეჩეთში და სხვ“.[208] მუთასარიფი საფინანსო უწყების მოხელე იყო[209].

**63.** ვფიქრობთ, გოლგოთასათვის ცილობის გარდა[210], ჰიშატაკარანში საყურადღებო ცნობები (პირდაპირი თუ არაპირდაპირი) მოიპოვება საქართველო-ეგვიპტის ურთიერთობისა და საერთოდ საქართველოს იმ ხანის ისტორიისათვის. უწინარეს ყოვლისა უნდა აღვნიშნოთ თუ რომელ წლებში მოხდა ჰიშატაკარანში მოხსენიებული ამბები. დროის მონაკვეთის ზედა საზღვარი თვით წყაროშია დასახელებული (1439 წ.). ამავე დროს, ცნობილია იერუსალიმის სომხური საკათალიკოსოს კათალიკოსის, წარმოშობით ეგვიპტელი სომხის მარტიროსის[211], ზეობის წლები: 1417—1439. მართალია, ჰიშატაკარანში იგი არქიეპისკოპოსად იწოდება, მაგრამ, ეტყობა, ეს იმიტომ, რომ ჩამოყალიბების შემდეგაც (XIV ს-ის დასაწყისი) იერუსალიმის საკათალიკოსო 1441 წლამდე სისის (იგი კილიკიის სომხური სამეფოს დედაქალაქიც იყო) საპატრიარქოს ფარგლებში რჩებოდა[212]. აღნიშნული მონაცემები სრულიად უეჭველს ხდიან, რომ ჩვენს წყაროში მოხსენიებული ეგვიპტის სულტნები მელიქ აშრაფი და მელიქ ტაჰრ ჩახმახი არიან „ჩერქეზული დინასტიის“ წარმომადგენლები, შესაბამისად, ალ-აშრაფ საიფ ად-დინ ბარსბაი (1422—1438) და აზ-ზაჰირ საიფ ად-დინ ჯაქმაქი (1438—1453). ყოველივე ამის გამო, ჰიშატაკარანისეული ქართველი მთავარი ივანე სხვა არავინ შეიძლება იყოს, თუ არა სამცხის ათაბაგი ივანე (1391—1444), ამავე დროს არაერთგზის მოხსენიებული ქართველთა მეფე შეიძლება იყოს ალექსანდრე I (1413—1442), თუმცა არც ის არის გამორიცხული, რომ ხელნაწერის გადამწერს, ერემია ერზნკაცის მეფედ მიეჩნია სამცხის ათაბაგი. ასეც რომ იყოს, აშკარაა, რომ იმ ხანებში ეგვიპტეს ურთიერთობა ექნებოდა არა მხოლოდ სამცხესთან, არამედ საერთოდ საქართველოსთან, რადგან მაშინ სამცხის ათაბაგი საქართველოს მეფისაგან დამოუკიდებელი ხე-

[208] ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბ., 1957, გვ. 143.

[209] იქვე, გვ. 143, 197.

[210] იხ. აქვე, კომენტარი 29.

[211] Տիգրան Հ. Թ. Սաւալանեանց, Պատմութիւն Երուսաղէմի, գրաբար բնագիրէն աշխարհաբարի վերածեց Մ. Նշանեան. I, Երուսաղէմ, 1931 გვ. 533.

[212] A v e d i s K. S a n j i a n, The Armenian Communities in Syria under Ottoman Dominion, Cambridge, Mass., 1965, გვ. 98—100.



ლისუფალი არ ყოფილა და მისგან დაუკითხავად ასე ხანგრძლივ მოლაპარაკებას ვერ გამართავდა ეგვიპტის სულტანთან. სულტნის თვალშიც მთელ საქართველოს მეტი წონა ექნებოდა, ვიდრე მარტო სამცხეს; სომხურ საკათალიკოსოსთან და წარმოშობით ეგვიპტელ, მდიდარ პატრიარქთან დაპირისპირებას ერთიანი საქართველოს სამეფო უფრო შეძლებდა, ვიდრე მხოლოდ სამცხე-საათაბაგო.

ჰიშატაკარანში მოხსენიებული გოლგოთას პირველად გადაცემა ქართველებისათვის, XIX ს-ის მკვლევარს ტ. სავალანიანცს თავის „იერუსალიმის ისტორიაში“ ერთგან 1422 წელს აქვს აღნიშნული[213], ხოლო მეორეგან 1430 წელს[214]. თვით ჰიშატაკარანის ქრონოლოგიური მონაცემების გათვალისწინებით მეორე თარიღი უფრო მისაღები ჩანს. ყოველ შემთხვევაში, აღნიშნული ამბის XV ს-ის დასაწყისით დათარიღება[215] მიუღებელია. მაშასადამე, ეგვიპტელი ვაჭარი ღაიბი[216] სამცხეში XV ს-ის 20-იან წლებში უნდა მოსულიყო. სამცხის და საერთოდ საქართველოს ეგვიპტესთან სავაჭრო ურთიერთობის დამადასტურებელი ეს ცნობა, ვფიქრობთ, ძალზე მნიშვნელოვანია. XI—XII საუკუნეების საქართველო-ეგვიპტის სავაჭრო-ეკონომიური ურთიერთობის შესახებაც კი ცნობები მეტად მწირია[217], ხოლო თუ რა ვითარება იყო ამ მხრივ მომდევნო საუკუნეებში, ამის შესახებ, თუ არ ვცდებით, არაფერია ცნობილი. როგორც ჩანს, XIV საუკუნეში საქართველო-ეგვიპტის დიპლომატიური ურთიერთობის აღდგენას ამ ორ ქვეყანას შორის ვაჭრობის განახლებაც მოყვა შედეგად.

XV ს-ის 20-იან წლებში ეგვიპტის სულტანმა ბარსბაიმ პრო-

[213] Տ. Սաւալանեանց, დასახ. ნაშრომი, გვ. 533, 536; იხ. აგრეთვე A. S a n j i a n, დასახ. ნაშრომი, გვ. 173.

[214] Տ. Սաւալանեանց, Պատմութիւն Երուսաղէմի, II, Երուսաղէմ, 1931, გვ. 971.

[215] იხ. Н. М а р р, Предварительный отчет о работах на Синае и в Иерусалиме, в поездку 1902 г., Сообщения императорского православного Палестинского Общества, XIV, ч. II, № 1, 1903, გვ. 50; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 151.

[216] სომხურ ტექსტში არის „ღაჲიპი“. ა. სანჯიანს იგი ინგლისურად გადმოცემული აქვს «Gha'ibi»-ით — იხ. A. S a n j i a n, დასახ. ნაშრომი, გვ. 173.

[217] ვ. გაბაშვილი, საქართველო-ეგვიპტის ურთიერთობის ისტორიიდან (XI—XII სს.), წიგნში: XII საუკუნის საქართველოს ისტორიის საკითხები (თსუ შრომები, ტ. 125), თბ., 1968, გვ. 78—79. მიუხედავად ამისა, სავაჭრო ურთიერთობა საქართველოსა და ეგვიპტეს შორის რომ მეტად ინტენსიური იყო XI—XII საუკუნეებში, ეს არავითარ ეჭვს არ იწვევს (იქვე, გვ. 79).

დუქციის წარმოებასა და ვაჭრობაზე სახელმწიფო მონოპოლია დააწესა[218] და ამდენად ვაჭარ ლაიბის მოსვლა საქართველოში, კერძოდ, სამცხეში, შესაძლოა, სულტნის ინიციატივითაც მომხდარიყო. იქნებ ამაზე მიუთითებს ჰიშატაკარანში აღნიშნული ლაიბის გავლენიანობაც სულტნის კარზე.

ვფიქრობთ, ჩვენი ჰიშატაკარანიდან კიდევ უფრო ნათლად ჩანს, რომ სამცხე-საათაბაგო არა მარტო XV ს-ის მეორე ნახევარში იყო ძლიერი და გავლენიანი სამთავრო, არამედ ამ საუკუნის პირველ ნახევარშიც[219]. ეგვიპტელი ვაჭრის სამცხეში მოსვლა, მისთვის ძვირფასი საჩუქრების მირთმევა, შესაძლებლობა იმისა, რომ სულტნისათვის მდიდრული ძღვენი გაეგზავნათ, მაჰმადიანებით დასახლებული პროვინციების დაქვემდებარება ათაბაგისადმი, მუსლიმი ტყვეების სამცხეში ყოფნა ამის დამადასტურებელია. ჩანს ისიც, რომ სამცხეს და საერთოდ საქართველოს ეგვიპტის გარდა გაცხოველებული სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა სხვა ქვეყნებთანაც, რადგან წყაროში მოხსენიებული შევიწროებული სომეხი ვაჭრები ეგვიპტელები არ იქნებოდნენ, ეგვიპტესთან ურთიერთობით დაინტერესების გამო მის მოქალაქეებს ჩვენში არ შეავიწროებდნენ.

ჰიშატაკარანის მონაცემები ადასტურებს იმასაც, რომ XV ს-ის პირველ ნახევარში აღმოსავლეთ და სამხრეთ-დასავლეთ საქართველოში სომხური მოსახლეობა საკმაო რაოდენობით ცხოვრობს. საკუთრივ საქართველოში მოსულ და დამკვიდრებულ სომხებს გარდა აქ იგულისხმება ზოგიერთი სომხური პროვინციაც, რომელიც საქართველოს, კერძოდ, სამცხეს ექვემდებარებოდა. ქართველი ხელისუფალნი მათი მეშვეობით ცდილობდნენ ზემოქმედება მოეხდინათ იერუსალიმის სომეხ პატრიარქზე გოლგოთასათვის ცილობის დროს.

XV საუკუნეში გოლგოთასა და წმ. იაკობის ტაძარზე ცილობის შესახებ იერუსალიმის სომხური საპატრიარქოს წიგნთსაცავში ეგვიპტის სულტნისა და მისი იერუსალიმელი მოხელის მიერ გაცემული მეტად საყურადღებო საბუთებიც ყოფილა დაცული. მათი შინაარსი გადმოცემული აქვს და ზოგჯერ სომხური თარგმანებიც მოაქვს ა. ტერ-ჰოვჰანისიანცს[220], მაგრამ რჩება ისეთი შთაბეჭდი-

[218] B. Lewis, დასახ. ნაშრომი, გვ. 225—226.

[219] იხ. აგრეთვე ა. აბდალაძე, XV ს-ის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, გვ. 80—82.

[220] Ա. Տեր-Հովհաննիսյանց, Ժամանակագրական պատմութիւն ս. Երուսաղէմի, I, Երուսաղէմ, 1890, გვ. 222—243.



ლება, რომ მას ეს სამუშაო შეიძლება ყოველთვის ფაქიზად არ ჰქონდეს შესრულებული; დაბეჯითებით, ალბათ, არც იმის თქმა შეიძლება, რომ აღნიშნული საბუთები ნატყუარი არაა, ამიტომ აქ მხოლოდ ერთი მათგანის შინაარსის გადმოცემით დავკმაყოფილდებით. 1434 წ. სულტნის ბრძანების შესაბამისად იერუსალიმელ მოხელეს გოლგოთა მარტიროსისთვის გადაუცია, მიუწვევია ქართველთა წარმომადგენლები, ათაბეგ თაყას ძე, ზაქარია გიორგის ძე და კიდევ ერთი პიროვნება (სახელები, ეტყობა, ძალზე დამახინჯებულია), ხელწერილი ჩამოურთმევია მათთვის. ქართველები აღუთქვამდნენ სულტნის წარმომადგენელს, რომ ამიერიდან გოლგოთას გამო სომხებს აღარ შეეცილებოდნენ, აღარ იქნებოდა მათ შორის დავა, ბრძოლა, სიძულვილი და მტრობა. ქართველთაგან ამ პირობას ვინც დაარღვევდა, დაისჯებოდა... საბუთს ამოწმებენ ვინმე ომარ ხალილი, ალი მუჰამედი და ჯუმა ხალილი[221]. როგორც ჩვენი ჰიშატაკარანიდან ჩანს, ამ ხელწერილს ძალა ერთი წლის მანძილზეც ვერ შეუნარჩუნებია, იერუსალიმის ქართული კოლონიის წევრებს კვლავ გამოქომაგებიან საქართველოდან და გოლგოთა ხელახლა გადაუციათ მათთვის.

ეგვიპტური წარმოშობის სომეხ მარტიროსს, რომელსაც სულტნის კარზე მეგობრებიც კი ჰყოლია (ისინი, ალბათ, ეგვიპტელი სომხები იქნებოდნენ. აღსანიშნავია, რომ ამ დროისათვის ეგვიპტეში სომხები დიდი რაოდენობით ცხოვრობდნენ და ზოგი მათგანი ქვეყნის მართვა-გამგეობაშიც მონაწილეობდა) და დიდძალი თანხაც დაუხარჯავს სულტნისა და მისი მოხელეების მოსაქრთამავად, გოლგოთას შენარჩუნება ვერ მოუხერხებია. რა თქმა უნდა, ამისი მიზეზი არ იქნებოდა სულტნისათვის მხოლოდ საჩუქრების გაგზავნა საქართველოდან, თუმცა მისთვის აქედან მონების რეგულარულ მიწოდებას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა (ქვემოთ მოტანილი ერთი სომხური სვინაქსარის ცნობითაც, ჯაჰანშაჰის მიერ 1440 წელს საქართველოდან გარეკილი ტყვეების ერთი ნაწილი ეგვიპტეში გაუყიდიათ. ეს მასალებიც ადასტურებენ, რომ XV საუკუნეშიც ეგვიპტელ მამლუქებს შორის სხვა კავკასიელებთან ერთად ქართველებიც საკმაოდ უნდა ყოფილიყვნენ. აქ შეიძლება მოვიგონოთ დელაპორტეს ცნობა, რომ XV ს-ის მიწურულის ეგვიპტის სულტანმა ქართულის გარდა სხვა ენა არ იცოდაო). ჰიშატაკარანის ცნობა— ქართველი ბერები მათი მეფის დახმარებით რასაც ისურვებენ, აქე-

[221] Ա. Տեր-Հովհաննիսյանց, Ժամանակագրական պատմութիւն ս. Երուսաղէմի, I, Երուսաղէմ, 1890, გვ. 226—227.

თებენ კიდეცო, არ შეიძლება გავიგოთ ისე, რომ საქართველოს მეფე თუ სამცხის ათაბაგი მხოლოდ საჩუქრების წყალობით აღწევდნენ მიზანს ეგვიპტის სულტნის კარზე—მარტიროსი ხომ ძალზე მდიდარი იყო და გოლგოთასათვის არაფერს იშურებდა. ამავე დროს მარტიროსის სამწყსოს ფარგლებში ცხოვრობდნენ და სხვა ქვეყნებიდანაც იერუსალიმში მოსალოცად ჩადიოდნენ უმდიდრესი სომეხი ვაჭრები, რომელთაგან პატრიარქს დახმარება არ აკლდა. ამით აიხსნება, რომ ქართველ ხელისუფალთ მარტიროსზე ზემოქმედება საქართველოში ჩამოსული სომეხი ვაჭრების შევიწროებითაც უცდიათ და არცთუ უშედეგოდ. გარდა საჩუქრებისა, ეგვიპტისათვის უმნიშვნელო არ იყო, ალბათ, საერთო მტრების წინააღმდეგ საქართველოსთან კავშირი. ეგვიპტესთან ქართველი ხელისუფალნი მარტო წმ. ადგილებისათვის რომ არ ცდილობდნენ ურთიერთობის დამყარებას XV ს-ში, ეს ჩანს იქიდან, რომ მეფე კოსტანტინეს მიერ 1493—1494 წლებში მღვდელ-მონაზონ კირ-ნილოსის ეგვიპტეში ელჩად გაგზავნის ძირითადი მიზანი ოსმალთა წინააღმდეგ საერთო მოქმედების შესახებ შეთანხმება იყო[222]. XV ს-ის ერთ არაბულ საბუთშიც ნათქვამი ყოფილა, რომ იერუსალიმის წმ. იაკობის მონასტრის გარდა, სულტნის კარზე ქართველთა მეფის ელჩს „რაღაც სამეფო საქმეების“ შესახებაც ჰქონია საუბარი[223]. ასევე ჩვენს ჰიმატაკარანში აღნიშნული საქართველოს ხშირი კონტაქტი ეგვიპტესთან პოლიტიკურ მიზნებსაც ისახავდა ალბათ, თორემ ძნელი დასაჯერებელია, რომ გოლგოთაზე უფლებების დაკარგვას საქართველოდან ასეთი სწრაფი რეაგირება მოჰყოლოდა და თანაც არაერთხელ.

XV ს-ის 20—30-იან წლებში აზიაში ეგვიპტელთა სამფლობელოებს სხვებთან ერთად საფრთხეს უქმნიდნენ ჩაღათაელთა მბრძანებელი შაჰროხი და აყ-ყოიუნლუს თურქმენები[224]. მათ წინააღმდეგ საქართველოსთან კავშირი ეგვიპტისათვის სასურველი იქნებოდა. აღნიშნული სახელმწიფოების ცხოვრებისა და პოლიტიკური გეგმების შესახებ საქართველოში გაცილებით მეტი უნდა სცოდნოდათ, ვიდრე ეგვიპტეში; შესაძლოა, ჩვენი ქვეყნიდან სათანადო ცნობების მიწოდებითაც იყო დაინტერესებული ეგვიპტის სულტნის კარი. საქართველოში მცხოვრებ მაჰმადიანებისათვის მფარველობის გაწევაც ეგვიპტის სულტანს პოლიტიკური მიზნებისათვის დასჭირდებოდა. ეგვიპტის ხელისუფლებას ამით, ალბათ, ნაკლებად შემომტკიცებული, სადავო ტერიტორიების მოსახლეობის გულის მოგება ეწადა. იერუსალიმის კათალიკოსმა მარტიროსმა რამდენიმეჯერ დროებით გოლგოთას დაუფლება რომ შეძლო, ეს იქნებ იმითაც აიხსნას, რომ იმ მომენტებში ეგვიპტის აზიური სამფლობელოები გარეშე მტერთაგან მოსვენებული იყო.

**64.** ქალაქ ჯულას დასავლეთით, მდინარეების არაქსისა და კარმირ გეტის შესართავში მდებარე მაღარდის მონასტრის ბერები საქართველოდან წაყვანილ ტყვეებს ნახავდნენ მაშინ, როდესაც მათ თავრიზისაკენ მიერეკებოდნენ.

**65.** თითქოს ამ ადგილიდანაც ჩანს, რომ საქართველო საერთოდაც ან დიდი ხანია არ ემორჩილებოდა, ხარკს არ უხდიდა „თავრიზის ხანს“, ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰს[225]. ჯაჰანშაჰისადმი დამორჩილება მოხარკეობას რომ გულისხმობდა უწინარეს ყოვლისა, ეს ჩანს თომა მეწოფელის ცნობიდან[226], აგრეთვე ხელნაწერთა გადამწერ ჰოჰანესის მიერ 1458 წელს გადაწერილ სვინაქსარში შეტანილი დაღუპულ სამშვილდელთა მოსახსენებლიდან. ვინაიდან ამ ძეგლის ცნობები საყურადღებოა, აქ მოგვაქვს მისი ზოგიერთი ადგილის თარგმანი.

> „ჟდ“ (14) ქალოცს[227] და „იბ“ (22) დეკემბერს მოხსენებულ იქნან ქალაქ სამშვილდეში წამებული, დახოცილი მართლმორწმუნე, უბიწო სომეხი და ქართველი ქრისტიანები.

ურჯულო და ბილწმა მძლავრმა, თავრიზის [ხანმა], სახელად ჯჰანშამ, [ი]უსუფ ბეგის ძემ მოკლა თავისი ძმა სქანდარ ბაჰადური[228] ხანად სახელდებული მისივე შვილის მეშვეობით, ერნჯაკის ციხეში, აღმოსავლეთის ბოროტი მეფის შაჰრუხის ბრძანებითა და სურვილით. მას (ჯაჰანშაჰს) გულში ჯავრი ჰქონდა ქართველთა მეფის ალექსიანოსის მიმართ, რადგან არ მივიდა მის წინაშე მოწიწებისა და მშვიდობიანობის [ნიშნად], არც დაწესებული სამეფო ხარ-

---

[222] ი. ცინცაძე, მასალები პოლონეთისა და საქართველოს ურთიერთობის ისტორიისათვის, თბ., 1966, გვ. 12—13, 15.

[223] Ա. Տեր-Հովհաննիսյանց, დასახ. ნაშრომი, გვ. 232.

[224] B. Lewis, დასახ. ნაშრომი, გვ. 223; W. Muir, დასახ. ნაშრომი, გვ. 133, 143—146.

[225] იხ. აქვე, კომენტარი 47.

[226] თომა მეწოფელი, გვ. 27.

[227] ქალოცი ძველი სომხური კალენდრის მეხუთე თვე იყო; 1458 წელს იგი შეესაბამებოდა 27.03—25.04-ს — იხ. Բ. Թումանյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 286.

[228] „ბაჰადურ“-ი მუსლიმ ხელისუფალთა ტიტული იყო (იხ. D. Sinor, «Bahadūr», EJ, ახალი გამოცემა, I, გვ. 913).

კი გადაუხადა. ამის გამო გაცოფდა ბილწი და ქრისტიანთა მოძულე, ვითარცა სისხლმოწყურებული მხეცი, შეკრიბა ლაშქარი და დააწყო რაზმებად; ანტიქრისტეს წინამორბედმა ჯჰანშამ, ყველა ურჯულოს წინამძღოლმა შეაგროვა „ირ“ (20000) სულზე მეტი, წაიყვანა ისინი და წავიდა საქართველოში[229]…

ისინი მიადგნენ ქალაქ ტფილისს, დაანგრიეს, ააოხრეს და ცეცხლს მისცეს ქალაქი, ყველა ეკლესია დააქციეს და დაბრუნდნენ უკან. ალყაში მოაქციეს ქალაქი სამშვილდე „ხ“ (40) დღის მანძილზე, გარს შემოერტყა მას შეჩვენებული, ურჯულო ჯჰანშა ბზობის დღესასწაულიდან ჩვენი ღმერთის ქრისტეს ამაღლებამდე, სასწაულის [მოხდენის] კვირაში. ქრისტიანები იმედოვნებდნენ, რომ მათი წყეული მეფე მოვიდოდა, მიეშველებოდა და გაანთავისუფლებდა მათ ურჯულოთა შევიწროებისაგან. მან უგულებელყო ისინი, ამჯობინა საკუთარი თავი გადაერჩინა, ვიდრე ქრისტიანთა წარწყმედის გამო [დაფიქრებულიყო]; მხდალი და უძლური გამოდგა, [მტრის] ერთ კაცსაც კი ვერაფერი ავნო.

შიმშილითა და წყურვილით შეწუხებულმა ქალაქელებმა ვეღარ იზრუნეს ციხის დაცვაზე. მტერმა შეუმჩნევლად გახვრიტა ქალაქის ზღუდე და შევიდა შიგ. ქალაქელებს ელდა ეცათ, შიშისაგან ძრწოდნენ; მიმართეს მძლავრს ქალაქის კართან, რომ შეეწყალებინა ისინი. მომხვდურებმა ცრუ ფიცით შეჰფიცეს შემოქმედ ღმერთს, რომ ცუდს არაფერს გიზამთო თქვენ, არ დაგხოცავთო. ქრისტიანებმა ირწმუნეს მათი ფიცი, გააღეს ქალაქის კარები და გადასცეს ქალაქი მათ. ქრისტიანები გაიყვანეს ქალაქგარეთ, ბრძანა მძლავრმა ისინი ეტანჯათ სამი დღის მანძილზე, ხოლო მათი ქონება მიეტაცებინათ ფარულად თუ აშკარად. სამი დღის შემდეგ ბრძანა მან ყველა მორწმუნე მიეხმოთ საჯარო მოედანზე. ისინი ხმლით შეიარაღებულმა ურჯულოთა მრავალრიცხოვანმა ჯარმა გარემოიცვა…

მაშინ ორმა ჭაბუკმა, მამაცმა მეომრებმა და უშიშმა მარტვილებმა დათრგუნეს შიში და ყველას გასაგონად დიდი ხმით დაიყვირეს: წყეულ არს თქვენი სჯულმდებელი მაჰმადი, ჩვენ ვართ ქრისტესა და მისი თორმეტი მოციქულის მოწაფეები, წმ. გრიგორ განმანათლებლის სულიერი შვილები…

იხუვლეს ურჯულოებმა და როგორც ცოფიან ძაღლს მიცვივდნენ მათ, ორივე მოწამე იქვე განგმირეს ისრებით. ბოროტმა მძლავრმა თქვა: როგორ გაბედეს ჩვენი წინამძღოლის დაგმობა; ყვე-

[229] ჩვენთვის დღემდე ცნობილი წყაროებიდან 1440 წელს საქართველოში შემოჭრილი ჯაჰანშაჰის ჯარის რაოდენობა მხოლოდ აქაა დასახელებული.



ლანი ხმლით გაწყვიტეთ, თავები მოკვეთეთ და მოკვეთილი თავები ქვებით გაჭეჭყეთ. მათ შეასრულეს მისი ბოროტი ბრძანება, „რ“ (1000)-ზე მეტი სული მოკლეს, მათ შორის „ხ“ (40) მოწესე, ხუცესი და დიაკონი…

ბრძანა ბოროტმა მძლავრმა, ყველა ქალი და ბავშვი დაეტყვევებინათ, „ჟრ“ (10.000)-ზე მეტი სული, ისინი სამუსლიმანოს[230] ყველა მხარეში გაფანტეს, მისრსა და ხორასანში…

არავის ძალუძს აღწეროს სომეხთა ნათესავის ენით გამოუთქმელი მწუხარება. ყოველივე ეს ცოდვათა ჩვენთა გამო დაგვატყდა თავს. მოწამეთა მეოხებით, მათი სასტიკი ტანჯვის გამო ქრისტე ღმერთო იხსენ ურჯულოთაგან ყველა ქრისტიანი ტყვე.

ეწამნენ ისინი სომხური წელთაღრიცხვის „პძთ“-ს (1440)“…[231]

ამ წყაროდან, აგრეთვე 1451 წლის მინაწერიდან [232] ჩანს, რომ ჯაჰანშაჰის ლაშქრის მიერ საქართველოში, კერძოდ, სამშვილდეში მოკლულთა და დატყვევებულთა დიდი ნაწილი სომხები იყვნენ. როგორც ჩანს, მტრის შემოსევის დროს ქართველები გახიზნულან, ხოლო სომხებს ეს ვერ მოუხერხებიათ[233]. საქართველოში მცხოვრებ სომეხთა თავს დამტყდარმა უბედურებამ გამოიწვია, ალბათ, ჰოჰანესის მიერ ალექსანდრე მეფის აუგად ხსენება. ქართველებს მტრისათვის წინააღმდეგობის გაწევა რომ ვერ მოუხერხებიათ, ამას თომა მეწოფეციც აღნიშნავს[234].

1440 წლისათვის საქართველოს საშინაო და საგარეო მდგომარეობა არასახარბიელო ჩანს[235] და ამის გამო არ შეხვდებოდათ მომხვდურებს აქ დიდი წინააღმდეგობა.

**66.** თემურ ლენგისა და ყარა იუსუფის ლაშქრობათა შედეგად აღმოსავლეთ საქართველოს, კერძოდ, ქვემო ქართლის მოსახლეობა ძალზე უნდა შეთხელებულიყო. გაუდაბურებულ ადგილებში ალექსანდრე I-ის დროს სომხებს გარდა, ეტყობა, ლიხსიქითური ქართველებიც დამკვიდრებულან, სხვანაირად ძნელი ასახსნელია

[230] სომხურ ტექსტში არის „ტაჭკასტან“, რომელიც ნაწარმოებია „ტაჭიკ“-ისაგან, რაც ძველ სომხურ წყაროებში მაჰმადიანებს აღნიშნავს გარკვეული დროიდან.

[231] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 507—508, შენ. 1.

[232] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 82, აგრეთვე № 71.

[233] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 67.

[234] თომა მეწოფელი, გვ. 27—29.

[235] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 37—38; იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 56.

მტრის შემოსევისთანავე მათი გადასვლა „აფხაზეთში“, რადგან ასე უცებ დასავლეთ საქართველოში მასობრივად გადახვეწა ადვილი რომ ყოფილიყო, მტერთან პირისპირ დარჩენას იქ წასვლას ამჯობინებდნენ სომხებიც.

**67.** „მაჰდასი“-ს სომხები ეძახდნენ იმათ, ვინც მოიხილავდა და მოილოცავდა იერუსალიმის წმინდა ადგილებს[236].

**68.** თუ არ ვცდებით, სახელი „გორგასალი“ სომხურში მხოლოდ აქ გვხვდება. იმავე სოფელში წარჩინებულის სახელად „შალვას“ დადასტურებაც იქნებ შემთხვევითი არ იყოს და ეს მონაცემები აირარატის პროვინციის ამ მხარის, არაგაწოტნის ოლქის საქართველოსთან კავშირზე მიუთითებდეს. შესაძლოა, სოფელ სერკევილში წინა საუკუნეებში ქართველი კოლონისტები დამკვიდრდნენ და მათი შთამომავალნი XV ს-ის შუა ხანებისათვის უკვე გასომხდნენ. ამ სოფელში თმოგველი გადამწერის მოღვაწეობაც, ეგების, იქ ქართული გავლენის კვალის არსებობით იყოს გამოწვეული.

**69.** ვახუშტის ცნობითაც, 1444 წელს ჯაჰანშაჰი „წარმოემართა და უგრძნეულოდ მოვიდა სამცხეს, მოუჯდა ახალციხეს და ბრძოდა ძლიერად“...[237] ამ ცნობის თაობაზე ივ. ჯავახიშვილი წერდა: ჯაჰანშაჰის საქართველოში ერთი შემოსევის შესახებ სომეხი ისტორიკოსი თომა მეწოფეცი მოგვითხრობს, „მაგრამ მისი მოთხრობა შინაარსითაც ძალზე განსხვავდება და ქრონოლოგიურადაც უფრო ადრინდელ დროს, 1440 წელს ეკუთვნის. ამიტომ თავისთავად იბადება საკითხი, 1444 წლის შემოსევის ამბავი მეორე შემოსევის აღწერილობაა, თუ ორივე მოთხრობა ერთსა და იმავე შემთხვეულობას ეხება. თუ უკანასკნელი გარემოება უფრო დასაჯერებელი უნდა იყოს, მაშინ რომელი ამ ორ მოთხრობათაგანია ჭეშმარიტი? სამწუხაროდ ჯერჯერობით არც ერთი ამ საკითხთაგანის გადაწყვეტა არ შეიძლება“[238]. იმავე საკითხზე ივ. ჯავახიშვილი სხვა ადგილას აღნიშნავს: თომა მეწოფეცის მიერ მოთხრობილი ჯაჰანშაჰის შემოსევის შესახებ ქართულ წყაროებში „ცნობები ჯერჯერობით მაინც აღმოჩენილი არ არის. ბატონიშვილს ვახუშტს კი ჯეჰან-შაჰის შემოსევა 1444 წ. აქვს აღნიშნული და ეს ამბავი სულ სხვანაირადაც

[236] Colophons of armenian Manuscripts, appendix, F, გვ. 451.

[237] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 282; იხ. აგრეთვე ქრონიკები, II, გვ. 255; Choronique Georgienne, traduite par M. Brosset, Paris, 1830, ქართული ტექსტი, გვ. 2.

[238] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 42.



აქვს აღწერილი. მაგრამ არა ჩანს, თუ რა წყაროებზეა მისი ცნობა დამყარებული, ამიტომ სიმართლის გამორკვევა ძნელია“[239].

როგორც ვხედავთ, 1440—1443 წლებში გადაწერილ ხელნაწერთა არაერთ ჰიშატაკარანში იხსენიება ჯაჰანშაჰის თავდასხმა საქართველოზე[240], მაგრამ არც ერთ მათგანში, ისევე როგორც სხვა წყაროებში, არაა აღნიშნული ახალციხის დარბევა 1440 წელს; მათში ლაპარაკია ჯაჰანშაჰის მიერ მხოლოდ სამშვილდის (სხვათა შორის, სომეხი ავტორების მიერ ყარა-ყოიუნლუს თურქმენთაგან სამშვილდის აღებისა და აკლების ესოდენ მტკივნეულად განცდა უნდა ადასტურებდეს, რომ ამ ქალაქში სომხები ძირითადად ახალმოსულები იყვნენ), ან სამშვილდისა და თბილისის აღებაზე. ვასპურაკანში, ქალაქ ვანში გადაწერილი სვინაქსარის 1445 წლის ჰიშატაკარანში კი ჯაჰანშაჰის მიერ მხოლოდ ახალიცხის, სამცხის დარბევაა აღნიშნული. ამავე დროს, ხელნაწერის გადამწერი კარაპეტი გვამცნობს, რომ ეს ამბავი მოხდა იმავე, სომხური წელთაღრიცხვის 894 (30. 11. 1444 წ. — 29. 11. 1445 წ.) წელს, როდესაც დასრულდა ხელნაწერის გადაწერა. გამორიცხულია, რომ კარაპეტი ჯაჰანშაჰის საქართველოზე 1440 წლის თავდასხმას გულისხმობდეს. XV ს-ის (არა უგვიანეს XVI საუკუნისა) ერთ სომხურ ქრონიკაშიც არის შემდეგი ცნობა: „პღგ“ (1444) წელს ჯჰანშამ ახალციხე დაატყვევა“[241].

ამრიგად, ქართული წყაროების ცნობა ჯაჰანშაჰის მიერ 1444 წელს სამცხის დარბევის შესახებ სინამდვილეს შეეფერება და დაბეჯითებით შეიძლება ითქვას, რომ 1440 და 1444 წლებში ყარა-ყოიუნლუს თურქმენები საქართველოს ორგზის დაესხნენ თავს.

**70.** აღსანიშნავია, რომ 1432—1447 წლებში თბილისში გადაწერილი ექვსი სომხური ხელნაწერია მოხსენიებული[242], მაშინ როდესაც 1432 წლამდე XV ს-ის არც ერთი აქაური სომხური ხელნა-

[239] იქვე, გვ. 38; იხ. აგრეთვე ლ. მელიქსეთ-ბეგის შესავალი წერილი თომა მეწოფეცის ქართული გამოცემისადმი – თომა მეწოფელი, გვ. 13—14. შდრ. დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, II, თბ., 1965, გვ. 134.

[240] იხ. აგრეთვე ჰიშატაკარანი № 82, კომენტარი 65; **Մանր ժամանակագրություններ** I, გვ. 119, II, გვ. 514.

[241] **Մանր ժամանակագրություններ** II გვ. 515.

[242] იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 50, 56, 57, 60, 77, 80. ხელნაწერების სიუხვე დროის ამ მონაკვეთიდან შემთხვევითი რომ არ არის, ამას ადასტურებს ის, რომ XV ს-ის მეორე ნახევარშიც (1452—1488 წწ). თბილისში გადაწერილი ბევრი, სახელდობრ, ცხრა ხელნაწერი იხსენიება (იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 83, 84, 86, 91, 94, 104, 108, 123, 125), რომელთაგან ხუთი 1452—1463 წლებშია გადაწერილი.

წერი არაა ცნობილი. სხვა მონაცემებთან ერთად, ეს ფაქტიც მიუთითებს იმაზე, რომ XV ს-ის მეორე მეოთხედში საქართველოს სამეფო ხელისუფლების თანხმობით თბილისში მოსულა და დამკვიდრებულა სომხური მოსახლეობის მოზრდილი ნაკადი[243]. ისევე როგორც წინა ხანებში, თბილისში სომხები XIV საუკუნეშიც ცხოვრობდნენ (მოხსენიებულია აქ გადაწერილი ამ საუკუნის ორი სომხური ხელნაწერი[244]), მაგრამ XV საუკუნესთან შედარებით მათი რიცხვი გაცილებით ნაკლები ჩანს; თემურ ლენგის ლაშქრობების შედეგად თბილისში სომეხთა რაოდენობა შესამჩნევად უნდა შემცირებულიყო და, როგორც ეტყობა, ვაჭრობა-ხელოსნობის აღორძინების მიზნით ალექსანდრე I-მა გადაწყვიტა მათი ახალი ჯგუფების დასახლება ქალაქში.

**71.** „ფაჲტაკარან“ თბილისის მეორე სახელად სომხური მწერლობის ძეგლებში დადასტურებულია X—XIX სს. მანძილზე[245].

**72.** საქართველოს მეფის, გიორგი VIII-ის ბაგრატუნად მოხსენიება მიუთითებს იმაზე, რომ სომეხთა შორის ამ დროსაც არსებობს აზრი მათი ყოფილი მეფეების, ბაგრატუნებისა და ბაგრატიონების საერთო წარმომავლობის შესახებ. როგორც ჩანს, ესეც იყო ერთ-ერთი მიზეზი იმისა, რომ შექმნილ ვითარებაში, როდესაც საკუთარი სახელმწიფო არ გააჩნიათ, თავისი მეფე არ ჰყავთ, სომხური მოსახლეობა, მისი ერთი ნაწილი მაინც, მომხრეა საქართველოს მეფის მიერ სომხეთის დაკავებისა; მათ სურთ ძლიერი იყოს ქართველთა მეფე, რათა მან შეძლოს გაუმკლავდეს საერთო, „ქრისტეს ჯვრის მტრებს“.

**73.** მაჰმადიანურ ქვეყნებში რაისი ქალაქის თავს ერქვა[246]. სომხეთში რაისს ან რესსეძახდნენ სოფლის მამასახლისს, ტანუტერს[247].

**74.** როგორც ჩანს, XV ს-ის 30—40-იანი წლების მიჯნაზე გრიგორ ანგელაკუთეცი და მისი ოჯახი ჯავახეთში ცხოვრობდა. შემდეგ გრიგორი კიკეთში გადმოსულა საცხოვრებლად. აქ 1459 წლისათვის მის გარდა სხვა სომხებიც ყოფილან; შესაძლოა, ისინიც ახალმოსულებია, რადგან კიკეთში ამ ხანებში უკურთხევიათ ეკლესია. გრიგორი და მისიანები არც ჯავახეთის მკვიდრები იყვნენ, ისინი აქ მოსულან სიუნიქში მდებარე[248] სოფელ ანგელაკოთიდან ანუ ანგელაკუთიდან.

**75.** თარიღი აღნიშნულია ქართული წელთაღრიცხვით (150+1312=1462), რაც მეტყველებს თბილისელ სომხებზე ქართული გარემოს ზემოქმედების შესახებ.

**76.** აშკარაა, იგულისხმება გლდანი. ამის მიხედვით დაბეჯითებით ვერ ვიტყვით, რომ „გლგანი“ გლდანის ადრინდელი სახელი იყო. 1579 წლის სვეტიცხოვლისათვის ალექსანდრე II-ის მიერ მამულების მფლობელობის განახლების წიგნში გლდანი ამავე სახელით უკვე მოხსენიებულია[249]. „გლგანი“ გამომცემელს კითხვის ნიშნით აქვს დაბეჭდილი და საძიებელშიც არ გააქვს. შესაძლოა, ხელნაწერი ცუდად იკითხება და რადგან სომხური „გ“ და „დ“ ერთმანეთს გავს („გ“-ს თავი თუ გაეხსნა, „დ“-ს მივიღებთ), ამის გამო გამოცემაში „გლგანი“. იქნებ სახარების გადამწერის, თბილისში მოღვაწე დავითის უნებლიე შეცდომის შედეგია გლდანის გლგანად მოხსენიება. როგორც არ უნდა იყოს, თვით შესიტყვება „ჰავჭალის გლგანი“ საყურადღებოა. შეიძლებოდა გვეფიქრა, რომ ტოპონიმი გლდანი მიეკუთვნება ფართოდ გავრცელებულ იმ ტიპის ტოპონიმთა რიცხვს, როგორიცაა, მაგ., მერე, გომი, გორი//გორა, ბაკი, ჩიხა... მაგრამ სხვაგან ასეთი ტოპონიმი არ ჩანს და პირადად ჩვენთვის არც მისი ეტიმოლოგიაა ცნობილი. როგორც ეტყობა, გლდანი მჭიდროდ ყოფილა დაკავშირებული ავჭალასთან, ავჭალელებს იქ საძოვრები ჰქონიათ.

**77.** ამ ცნობასთან დაკავშირებით „სომეხი ხალხის ისტორიის“ მრავალტომეულის მეოთხე წიგნში აკად. ლ. ხაჩიკიანი წერს: „შემონახულია 1462 წ. ერთი საყურადღებო ცნობა თურქ ცხენოსან ავაზაკებსა და სომეხ მეომრებს შორის შეტაკების შესახებ. ათასკაციანმა თურქ მეომართა ჯგუფმა დაიბანაკა თბილისის მახლობლად და გაიტაცა ავჭალის ნახირი. სომეხ მოქალაქეთაგან 200 „კარგი ჭაბუკი“, არ იცოდნენ რა მტრის რაოდენობის შესახებ, გამოვიდა მათ წინააღმდეგ, თავიანთი ქონების დასაბრუნებლად“[250]. ჯერ ერთი, ჰიშატაკარანიდან არ ირკვევა, რომ გატაცებული ნახირი თბილისელებისა იყო, იგი უფრო ავჭალელებისა ჩანს. ამ დროს მეფე გიორგი VIII და მისი მხედრობა თბილისში არ იმყოფებოდნენ, ვახუშ-

[243] იხ. აგრეთვე ვ. ნალბანდიანი, დასახ. ნაშრომი, გვ. 122.
[244] იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 1, 22.
[245] იხ. ლ. მელიქსეთ-ბეგი, ძალისი-თბილისი-ფაჲტაკარანი, წიგნში: „თბილისი 1500“, თბ., 1958, გვ. 34—36.
[246] ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, გვ. 144.
[247] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, გვ. LXXXIX—XC; Ս. Մալխասեանց, Հայերէն բացատրական բառարան, IV, էջ 157, 162.



[248] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, ადგილთა საძიებელი, გვ. 589; Թ. Հակոբյան, Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, էջ 391.
[249] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 200.
[250] Հայ ժողովրդի պատմություն, IV, էջ 76—77.

ტის ცნობით, ისინი იმერეთის განმდგარ ერისთავს ებრძოდნენ[251]. ბუნებრივია, სამეფო ხელისუფლების წარმომადგენელს თბილისის მიდამოებში მოთარეშე მტრისათვის ქალაქელთაგან შემდგარი რაზმი დაედევნებინა. მეორეც, ჩვენთვის გაუგებარია, რატომ თვლის ლ. ხაჩიკიანი, რომ თბილისელთა რაზმი მთლიანად სომხებისაგან შედგებოდა. ჰიშატაკარანში ეს ნათქვამი არ არის და, ვფიქრობთ, საერთოდაც არსაიდან არა ჩანს, რომ იმ დროს თბილისის მოსახლეობა მხოლოდ სომხური იყო. როგორც აღვნიშნეთ, ამავე ჰიშატაკარანიდან ირკვევა, რომ თვით ხელნაწერის გადამწერი, სასულიერო პირი, ხუცესი დავითი ქართულ გავლენას განიცდის, კიდევ უფრო ძლიერი იქნებოდა ეს გავლენა სომეხ საერო პირებზე, ამის მიზეზი კი გაუგებარი დარჩებოდა, თუ თბილისში მხოლოდ სომხები ცხოვრობდნენ. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ამდროინდელი თბილისელი სომხები აქ ძირითადად XV ს-ის მეორე მეოთხედში დასახლდნენ[252]. არ არის მოსალოდნელი, რომ ალექსანდრე I-ს სამეფოს დედაქალაქი მთლიანად სომხებით დაესახლებინა—როდესაც XV ს-ის 30-იან წლებში, ლორეში ბეშქენ ორბელიანის დამკვიდრების შემდეგ ამ მხარეს მრავალმა სომეხმა მოაშურა, მეფე ალექსანდრეს და სხვა ქართველ ხელისუფალთ სომხების ასე დიდი რაოდენობით ლორეში თავმოყრა და დამკვიდრება „საქართველოსთვის საზიანოდ და სახიფათოდ მიუჩნევიათ და, როგორც ეტყობა, ამ მოვლენისათვის წინააღმდეგობა გაუწევიათ კიდეც“[253]. ამის შემდეგად, სომეხთა შორის ხმა გავრცელებულა, რომ ბეშქენის მოწამვლაში ალექსანდრე მეფისა და ქართველ დიდებულთა ხელი ერია[254].

78 ვახუშტის ცნობით, სამცხის ორგული ათაბაგის წინააღმდეგ გიორგი VIII-ის ლაქრობის დროს „ასანბეგ წარმოავლინა სპანი და სპასპეტნი ქართლსა ზედა“. გაიგო რა ეს ამბავი, „მეფე უკმოიქცა სამცხიდამ და ეწყო მათ ძლიერად: არამედ იძლია მეფე გიორგი მათგან ცოდვათა ჩუენთათჳს და მოსწყდნენ უმრავლესნი სპანი მისნი ქ~სა ჩ~უდგ, ქართულსა რ~ნა“ (1463 წ.)[255]. 1461 ან 1462 წელს უზუნ ჰასანის სამცხეში მოსვლას და გიორგი მეფის წინააღმდეგ ათაბაგისათვის მიშველებას გვაუწყებენ სხვა ქართული წყაროებიც[256]. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, რადგან 1463 წლიდან 1477 წლამდე ქართულ და უცხოურ წყაროებში „უზუნ-ჰასანის საქართველოში შემოსევა არსად იხსენიება, 1473—74 წელს კი, როგორც ამბროსი კონტარინის მოგზაურობის აღწერილობა ამტკიცებს, უზუნ-ჰასანს სომხითი სჭერია და ლორის ციხე და ველიც სპარსეთის საბრძანებელს ჰკუთვნებია, ამიტომ უნდა ვიფიქროთ, რომ უზუნ-ჰასანი ვითომცდა ყუარყუარეს მისაშველებლად მართლაც უნდა შემოსულიყოს საქართველოში და სწორედ ამ დროითგან მოყოლებული ლორის ციხეში თავისი მეციხოვნენი ჩაეყენებინოს და ლორის მთელი ველიც თავის საბრძანებლად გაეხადოს“[257].

ადვილი შესაძლებელია, რომ ქართველებს ლორე ჯერ კიდევ 1440 წელს, ჯაჰანშაჰის შემოსევის დროს დაეკარგათ. 1458 წელს ჰაღპატის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანიდან თითქოს ჩანს, რომ ამ დროს ლორეს „ქვეყანა“ საქართველოს სამეფოში შედიოდა. ხელნაწერის გადამწერ ჰოჰანესის სიტყვით, მას წერა დაუსრულებია „სომხური წელთაღრიცხვის „ჯჱ“-ს (1458), მეფეთა საჯდომ ქალაქ ვაღარშაპატში უფალ გრიგორის მამამთავრობისას... სისხლისმსმელი მხეცის, ჯჰანშაჰ თურქმენის სომეხთა სახლზე ბატონობის დროს, ღვთივდაცულ ლორეს გავარში“[258]... ამდროინდელი თვით სომეხი ავტორებიც ლორეს „სომეხთა სახლის“ ნაწილად არ თვლიან, იგი მათთვის „უცხო ქვეყანაა“[259], ე. ი. საქართველოა. ლორეს „ღვთივდაცულობაც“, ალბათ, იმაზე მიუთითებს, რომ იქ „სისხლისმსმელი მხეცის“, ჯაჰანშაჰის ხელისუფლება არ ვრცელდებოდა, ეს მხარე საქართველოს ეკუთვნოდა. ჰიშატაკარანში ქართველთა მეფის მოუხსენებლობა, მართალია, დამაფიქრებელია, მაგრამ აქედან გამომდინარე დაბეჯითებით იმის თქმა არ შეიძლება, რომ ლორე 1458 წელს საქართველოს არ ეკუთვნოდა.

---

[251] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 285; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 74—83.

[252] იხ. აქვე, კომენტარი 70.

[253] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 32.

[254] თომა მეწოფელი, გვ. 24—25; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 32.

[255] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 286, იხ. აგრეთვე გვ. 704.



[256] იხ. ქრონიკები, II, გვ. 281; მცირე ქრონიკები (კინკლოსების ისტორიული მინაწერები), ტექსტები გამოსცა, შესავალი წერილი და კომენტარები დაურთო ჯ. ოდიშელმა, თბ., 1968, გვ. 27, 37; ქართლის ცხოვრება, II, გვ. 478; Chronique Georgienne, ქართული ტექსტი, გვ. 2.

[257] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 83—84 (ხაზგასმა ავტორისაა); შდრ. მცირე ქრონიკები, კომენტარი 31, 33, გვ. 98—99.

[258] XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, გვ. 98.

[259] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 58.

გიორგი VIII-ის მოუხსენებლობა, იქნებ, მისი ხელისუფლების სისუსტემაც განაპირობა.

როგორც ჩანს, უზუნ ჰასანს საქართველოში 1466/7 და 1472/73 წლებშიც ულაშქრია[260] და თუ ლორე საქართველოს ეკუთვნოდა, იგი ამ ლაშქრობების დროსაც შეიძლებოდა მიეტაცებინა მტერს. მაშასადამე, აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოსადმი ლორეს კუთვნილება 1473—74 წლებისათვის ვერ გამოდგება იმის საბუთად, რომ უზუნ ჰასანს საქართველოში 1462 წელსაც ულაშქრია. ამ ლაშქრობის შესახებ ქართული წყაროების ცნობებს, შესაძლოა, მხარს უჭერდეს თბილისში 1462 წელს გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანის ცნობა თბილისის სანახებში ათასკაციანი თურქთა რაზმის თარეშის შესახებ. იქნებ, ეს თურქები საქართველოში შემოჭრილი უზუნ ჰასანის ლაშქრის ნაწილია. ყოველ შემთხვევაში, ადვილი შესაძლებელია ისინი აყ-ყოიუნლუს თურქმენები იყვნენ და თუ ამ დროს უზუნ ჰასანი საქართველოში არ ყოფილა, ეგების ამ ათასკაციანი რაზმის მოქმედება დაედო საფუძვლად ქართული წყაროების ცნობებს აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰის მოსვლის შესახებ. თუ ეს ასეა, მაშინ თურქთა თბილისის სანახებში თარეში, შესაძლოა, მართლაც გამიზნული იყო იმისათვის, რომ გიორგი VIII-ს ყურადღება აქეთკენ გადმოეტანა და ორგული ქვეშევრდომებისათვის დროებით მაინც თავი მიენებებინა.

**79.** სომხურ ტექსტში არის „დეფალ“, რაც ქართული „დედოფალ“-იდან მომდინარეობს.

**80.** ამ მინაწერის მიხედვით, ბაგრატ VI 1465 წელს უკვე საქართველოს მეფეა. ბაგრატის ერთი ინდიქტიონიანი სიგლითაც ირკვევა, რომ იგი 1465 წელს გამეფდა[261]. სომხურ მინაწერში გიორგი VIII-ის შეპყრობაც თითქოს 1465 წლითაა დათარიღებული, მაგრამ ეს ცნობა მომდევნო ცნობასთან რომ შევათანხმოთ, უნდა მივიღოთ, რომ უკანასკნელი ერთი წლის მანძილზე მომხდარ ამბებს გულისხმობს ავტორი და არა მაინცდამაინც 1465 წლისას. მაშასადამე, გიორგი მეფე სამცხის ათაბაგს შეუპყრია 1464[262] და არა

[260] И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 175; რ. კ ი კ ნ ა ძ ე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინსტიტუტის შრომები, ტ. VII, თბ., 1964, გვ. 118, 122.

[261] იხ. ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 95.

[262] იხ. აგრეთვე ჯ. ო დ ი შ ე ლ ი, აღმოსავლეთ საქართველოს პოლიტიკური ისტორიისათვის (XIV—XVII სს.), წიგნში: XIV—XVIII სს. რამდენიმე ქართული ისტორიული დოკუმენტი, თბ., 1964, გვ. 82, შენ. 44.



მომდევნო წლებში, როგორც ეს ზოგიერთ ქართულ წყაროშია აღნიშნული[263].

უსაფუძვლო არ უნდა იყოს მინაწერის ცნობა იმის შესახებ, რომ გიორგი VIII-ის შემდეგ ცოტა ხანს უმეფია მის ძმისწულს კონსტანტინეს, რომელიც მოგვიანებით ხანგრძლივად მეფობდა ქართლში. ალბათ, ამითაა გამოწვეული, რომ იგი საბუთებში მეფეს უწოდებს თავს ჯერ კიდევ ბაგრატის მეფობის დროს[264]. თვით ბაგრატ VI 1468 წლის სიგელში, რომელიც კონსტანტინეს სახელითაცაა გაცემული, მას ძმად და „პატრონად“ იხსენიებს[265]. 1472 წ. ერთი მინაწერი თ. ჟორდანიამ ასე წაიკითხა: „აქა [ქართ]ლი [დაიპყრა] ბაგ[რატ მეფემ და კ ე] გარდ[აავლო]“[266]. ამ ცნობაში ასახული უნდა იყოს შედარებით ადრინდელი ამბავი და უნდა მიუთითებდეს იმაზე, რომ გიორგი VIII-ის შემდეგ ძალაუფლება კონსტანტინეს ეკუთვნოდა. ვახუშტიც გვამცნობს, რომ „შემდგომად მეფისა გიორგისა დაჯდა ძე მისი კოსტანტინე“[267], თუმცა აქ მას ბევრი რამ არეული აქვს.

1466 წლის ჯავახიშვილებისადმი კონსტანტინე მეფის წყალობის სიგელში ნათქვამია: „მას ჟამს, ოდის ღმრთისა გარეგანმან ყუარყუარე პატრონსა ბიძასა ჩუენსა მეფესა გიორგის ულალატა და ჩუენსაცა ღალატსა და ავსა აპირებდა, ღმერთმან მოგუარჩინა, წამოუველთ და თქუენ დიდი ვალი და ნამსახური დაგუდევით, გორის ციხეს შემოგუყევით და დაგუამაგრეთ და ისრე დაჭირებულს ქუთაათის ციხეს შეგუიდევგით და იქიცა დიდი გუმსახურეთ“[268]. ივ. ჯავახიშვილი ამ ცნობას ისე განმარტავს, რომ ათაბაგის შიშით კონსტანტინეს გორის ციხეშიც აღარ ედგომებოდა და ამის გამო მიაშურა მან ქუთაისს. „რაკი ქუთაისი და დასავლეთი საქართველო

[263] იხ. მცირე ქრონიკები, გვ. 27, 37, კომენტარი 34 (გვ. 100); ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 87—88, 94.

[264] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 134; ჯ. ო დ ი შ ე ლ ი, დასახ. ნაშრომი, გვ. 84—85.

[265] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 137.

[266] ქრონიკები, II, გვ. 290.

[267] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 383. აღსანიშნავია ისიც, რომ 1471 წ. 12 აპრილით დათარიღებულ წერილში უნგრეთის დესპანი ვენეციიდან იტყობინებოდა იქ საქართველოს მეფის კ ო ნ ს ტ ა ნ ტ ი ნ ე ს ელჩობის ჩასვლის შესახებ (იხ. ე. მ ა მ ი ს თ ვ ა ლ ი შ ვ ი ლ ი, საქართველოს საგარეო ურთიერთობის ისტორიიდან XV ს. 70-იან წლებში, მაცნე, ისტორიის სერია, 1971, № 3, გვ. 78; L. T a r d y. Les problemes interieurs de la Georgie du XVI$^{e}$ siècle. Bedi Kartlisa, XXXIII (1975), გვ. 193).

[268] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 134.

ბაგრატ მეფეს ეჭირა, გასაოცარია, რომ კონსტანტინემ ქუთაისის ციხეში შესვლა მოახერხა. საფიქრებელია, რომ ეს უნდა იმ დროს მომხდარიყო, როდესაც ბაგრატ მეფე ქართლის დასაპყრობად იყო აღმოსავლეთ საქართველოში გადმოსული"-ო, დასძენს გამოჩენილი მეცნიერი[269].

რადგან საბუთი საქართველოში ბაგრატის მეფობის დროსაა გაცემული და მაშინ კონსტანტინე ემორჩილებოდა მას, შესაძლოა, სიგელში ზოგი რამ განგებაა გაბუნდოვნებული. ზემოთ მოტანილი მასალების გათვალისწინებით, ვფიქრობთ, სიგელის ცნობა შეიძლება გავიგოთ ისე, რომ გიორგი VIII-ის დატყვევების შემდეგ კონსტანტინეს განუზრახავს ტახტზე ასვლა, გადაუწყვეტია დაემორჩილებინა დასავლეთ საქართველოც და დროებით ქუთაისის ციხის დაკავებაც მოუხერხებია.

**81.** ამ ჰიშატაკარანის მიხედვით შეიძლებოდა გვეფიქრა, რომ „განძაკის (განძის) ქვეყანაში" მდებარე გარნაკერის მონასტერი საქართველოს საზღვრებში იყო მოქცეული. მაგრამ იმავე მხატვარ აზარიას მიერ 1468 წელს შემკობილი სახარების ჰიშატაკარანიდან ჩანს, რომ მონასტერი ჯაჰანშაჰისადმი დაქვემდებარებულ ტერიტორიაზე მდებარეობდა[270]. აზარია ქართველი მეფის ძლიერებასა და ძლევამოსილებას ნატრობს იმიტომ, რომ, როგორც ზემოთაც აღვნიშნეთ, სომხებს სურთ კავკასიაში გადარჩენილ ერთადერთ ქრისტიანულ სამეფოს აღმოაჩნდეს ძალა ებრძოლოს საერთო მტრებს. გარდა ამისა, როგორც უკვე არაერთხელ ითქვა, XV საუკუნეში საქართველოს მრავალრიცხოვანმა სომხობამ მოაშურა. ჩვენში მოსულან და დამკვიდრებულან განძელი სომხებიც[271]. შესაძლოა, ამანაც განაპირობა გარნაკერის მონასტერში მოღვაწე მხატვრის, აზარიას კეთილგანწყობილება საქართველოსა და მისი მეფის მიმართ. მეზობელ სომხურ პროვინციებში ასეთი განწყობილების არსებობა კი აადვილებდა საქართველოსთან მათ შემოერთებას, როდესაც საამისოდ ოდნავ მაინც ხელსაყრელი ვითარება შეიქმნებოდა.

**82.** როგორც ჩანს, იგულისხმება ქარელის რაიონში, დასავლეთ ფრონეს ხეობაში მდებარე სოფელი ბრეძა. არ არის მოსალოდნელი, XV ს-ის მეორე ნახევარში მას ბრეწა რქმეოდა; ვახუშტი სოფ. ბრეძის გარდა იქვე იხსენიებს მდ. ბრეძის-წყალსაც[272], რაც ტოპო-

[269] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 88.

[270] იხ. იქვე, ჰიშატაკარანი № 100.

[271] იხ. იქვე, ჰიშატაკარანი № 54, კომენტარი 51.

[272] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 375.



ნიმ „ბრეძას" სიძველეზე უნდა მიუთითებდეს. ძ და წ-ს მონაცვლეობის შემთხვევები იშვიათად ძველ სომხურშიც გვხვდება, მაგ., ჳნძან-ის (საწნახელი) მაგიერ—ჳნწან[273], ხოლო საშუალო სომხურში იგი ხშირია; ასე მაგ., მხარგრძელი>მხარგრწელი//ხარკრწელი, ანდარძ>ანდარწ, წინამძღვარ>წინამწღორ და სხვა[274].

**83.** ჰოვანის ბერი, ვარდან და ეზეკიელ მღვდლები ბრეძელები უნდა იყვნენ. აქედან გამომდინარე შეიძლება ვიფიქროთ, რომ ბრეძაში სომხები დიდი რაოდენობით ცხოვრობდნენ იმ დროს, მაგრამ ადვილი შესაძლებელია, მოხსენიებული პირები თვალ იყვნენ ბრეძაში შეხიზნულები და არა მათი წინაპრები; ასეთ შემთხვევაში ბრეძაში სომეხთა სიმრავლეზე ლაპარაკი დაბეჯითებით აღარ შეიძლება. როგორც მრავალგზის აღვნიშნეთ, XV საუკუნეში საქართველოს მრავალრიცხოვანმა სომხობამ მოაშურა. ბრეძაში სომეხთა ახალმოსულობაზე უნდა მეტყველებდეს შემდეგი: თუ ბერი ჰოვანისი იქ ახალი დამკვიდრებული არაა, მაშინ საფიქრებელია, რომ ამ სოფელში სხვა სომეხი ბერებიც იყვნენ, არსებობდა სომხური მონასტერი; ასეთ შემთხვევაში ბრეძელ სომხებს აღარ დასჭირდებოდათ, რომ მათთვის სახარება გორელ თანამემამულეს ეჩუქებინა, მას ადგილზევე დაამზადებდნენ.

**84.** ვფიქრობთ, ჰიშატაკარანიდან ნათლად ჩანს, რომ ამ დროისათვის სამცხეში არსებობდა პირველი ექიმის, „მთავარი ექიმის" თანამდებობა და ის ხოჯა ევაჩს (ვაჩეს) სჭერია. სხვანაირად ძნელია გავიგოთ ევაჩის მიმართ ნახმარი გამოთქმები: „სახელდებულია სამცხის მკურნალად", „ღვთის განგებით სამცხის ქვეყნის მკურნალია"; ამ მხრივ საყურადღებოა აგრეთვე, რომ კარაბადინის გადამწერი ჰაკობი სხვა მკურნალთ და საერთოდ მკითხველებს თხოვს ილოცონ ევაჩისა და მისი ვაჟის სიცოცხლისათვის. ფიქრობენ, რომ ევაჩი წიგნის მომგებელი უნდა ყოფილიყო[275]. თუ ეს ასეა, მაშინ შეიძლება ხელნაწერის გადამწერი ამის გამო შესთხოვს მკითხველებს ევაჩისა და მისი ვაჟისათვის ლოცვას. მაგრამ, ვფიქრობთ, ევაჩი წიგნის მომგებელი რომ იყოს, მოსალოდნელია, რომ ჯერ ერთი, ჰიშატაკარანში ეს გარკვევით იქნებოდა აღნიშნული, მეორეც, გადამწერი ჰაკობი მოიხსენიებდა მისი ოჯახის სხვა წევრებსა და

[273] ი. შილაკაძე, ძველი სომხური ენის გრამატიკა, თბ., 1975, გვ. 100.

[274] Ա. Ավագյան, Վիմական արձանագրությունների հնչյունաբանություն, Ե., 1973, გვ. 250—254, 272—275.

[275] Л. А. Оганесян, История медицины в Армении, III, Ереван, 1946, გვ. 95; XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, პირთა საძიებლელი, გვ. 350.

მახლობლებსაც, როგორც ჩვეულებრივ ხდება ხოლმე. გარდა ამისა, არ ჩანს, რომ ევაჩს ხელნაწერი შეეწიროს მონასტრისათვის, ის თუ მომგებელი არის ხელნაწერისა, მას თავისი საჭიროებისათვის შეიძენდა; ამ შემთხვევაში კი, ჰიშატაკარანში სხვა მკურნალთ და საერთოდ მკითხველებს აღარ თხოვდნენ ევაჩისა და მისი ვაჟის სიცოცხლისათვის ელოცათ, რადგან არ არის მოსალოდნელი, რომ ევაჩისა და მისი შვილის სიცოცხლეში ხელნაწერით ასე საყოველთაოდ ესარგებლათ გარეშე პირებს. ასე რომ, უფრო ბუნებრივია დავუშვათ, ევაჩის „მთავარი ექიმობის“ გამო ითხოვს ჰაკობი მისი დღეგრძელობისათვის ლოცვას. რაც შეეხება იმას, რომ ევაჩის ვაჟის მურადბახშისათვისაც უნდა ეთხოვათ ღვთისგან სიცოცხლე, ეს უნდა აიხსნას იმით, რომ მურადბახშიც ექიმი უნდა ყოფილიყო, ანდა მას ამზადებდნენ, ზრდიდნენ მკურნალად.

როგორც ეტყობა, შემთხვევითი არ უნდა იყოს ევაჩის ხოჯას ტიტულით მოხსენიება. XIII ს-ის დასაწყისში, „წიგნი საქიმოჲ“-ის ანდერძში ამ წიგნის მთარგმნელიც „ხოჯა ყოფილად“ იწოდება; რადგან ამ ხელნაწერის ანდერძი ჩვენი შემდგომი მსჯელობისათვის მნიშვნელოვანია, მოვიტანთ მას აქ მთლიანად: „ესე წიგნი საქიმოჲ, ოდეს რუქანდან სულტანი კარნუ ქალაქისა კართა ზედა გააქციეს, მუნით ალაფად მოიღეს. ქრისტეს მიერ პატრონმან ჭყონდიდელმან, მისმან მწიგნობართ-უხუცესობამან, პროტოჲუპერტიმოსმან და ვაზირთა ყოველთა უპირველესმან, კაცმან გონება მოზავმან და საღმრთოჲთა მსჯავრითა მართლმსაჯულმან და ჴელის-მპყრობელმან ულონოთა ქურივთამან, ქართულად მათარგმანინა მე, მიწასა მათსა ხოჯა ყოფილსა“[276].

ცხადია, ხოჯა მთარგმნელის ადრინდელი სახელი არაა, რადგან ამ შემთხვევაში იგი თავის ახალ სახელსაც დაასახელებდა. იმ დროს ჩვენში ასეთი სახელის არსებობა არც არის სავარაუდო. მოსალოდნელია, რომ წიგნის მთარგმნელი თავის ყოფილ თანამდებობაზე მიგვითითებს; თანამდებობა კი, მას მკურნალობის დარგში უნდა სჭეროდა, რადგან „წიგნი საქიმოჲს“ მთარგმნელი უდავოდ ექიმი იყო[277]. მწიგნობართუხუცესი უბრალო პიროვნებას არ დაავალებდა მნიშვნელოვანი წიგნის თარგმნას; აღსანიშნავია ისიც, რომ მთარგმნელი „ხოჯა ყოფილობას“ ხაზგასმით აღნიშნავს, მაშინ როდესაც

[276] Е. Такайшвили, Описание рукописей «Общества распространения грамотности среди грузинского населения», ტ. I, ნაკვეთი 1—4, ტფ., 1904, გვ. 641.

[277] წიგნი საქიმოჲ, ლ. კოტეტიშვილის გამოცემა, ტფ., 1936, გვ. XXV; მ. შენგელია, ქართული მედიცინის ისტორია, თბ., 1970, გვ. 130.



თავის სახელსაც არ გვამცნობს; ეს ყველაფერი უნდა მიუთითებდეს იმაზე, რომ იგი ადრე დიდი თანამდებობის ექიმი იყო.

გამოთქმულია მოსაზრება, რომ „წიგნი საქიმოჲ“ გელათის აკადემიაში თერაპიის ანუ „აქიმობის“ ერთ-ერთ სახელმძღვანელოს წარმოადგენდა[278]. შესაძლოა, ამ წიგნის თარგმნის დროს გელათში მოღვაწეობდა, მასწავლებლობდა „ხოჯა ყოფილიც“. გელათის მონასტერი ხომ სამეფო იყო და მწიგნობართუხუცესთან მჭიდროდ დაკავშირებული.

სიტყვა „ხოჯა“ ქართულში სპარსულიდანაა შემოსული. აღსანიშნავია, რომ ი. იაგელოს ლექსიკონში პირველ რიგში ამ სიტყვის შემდეგი მნიშვნელობებია დასახელებული: კეთილშობილი ადამიანი, დიდვაჭარი, ექიმი, პროფესორი, მასწავლებელი[279]...

ამგვარად, როგორც ჩანს, XII—XV საუკუნეებში დიდი თანამდებობის ექიმს, კერძოდ, „მთავარ ექიმს“ საქართველოში ხოჯას ეძახდნენ.

**85.** 1475 წლის 30 სექტემბერს თბილისში ჩამოსული ა. კონტარინიც აღნიშნავს, რომ ერთი წელია ქალაქში შავი ჭირი ყოფილა მოდებული[280]. ბუნებრივია, ამ ხნის მანძილზე თბილისი და ალბათ საქართველოს სხვა მხარეებიც ძლიერ დაზარალდებოდნენ. ესეც იქნებოდა ერთ-ერთი მიზეზი იმისა, რომ მომდევნო წელს აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰმა უზუნ ჰასანმა ყოველგვარი წინააღმდეგობის გარეშე დაიკავა თბილისი.

**86.** წლის დასაწყისად, ეტყობა, იგულისხმება 11 აგვისტო, რადგან მზე ღრიანკალის თანავარსკვლავედში ოქტომბერშია[281]. ბასიანში მდებარე სოფ. ეგეპატში გადაწერილი ხელნაწერის 1477 წლის ჰიშატაკარანშიც ნათქვამია, რომ უზუნ ჰასანმა საქართველოში სალაშქროდ ჯარი შეკრიბა 1476 წ. სექტემბერში[282]. რადგან იტალიელი ელჩები ბარბარო და ანჯოლელო აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰის მიერ საქართველოს დაპყრობასა და თბილისის დაკავებას 1477 წელს

[278] მ. შენგელია, დასახ. ნაშრომი, გვ. 125—126.

[279] И. Ягелло, Полный персидско-арабско-русский словарь, Ташкент, 1910, გვ. 598.

[280] Travels to Tana and Persia, by Barbaro and Contarini, წიგნში: A Narrative of italian Travels in Persia in the 15-th and 16 th Centuries, London, 1873, გვ. 143; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 172.

[281] იხ. ეტლთა და შვდთა მნათობთათჳს, გამოსცა, წინასიტყვაობა და ენობრივი მიმოხილვა დაურთო ა. შანიძემ, თბ., 1975, გვ. 7; ს. ორბელიანი, ლექსიკონი ქართული I, თბ., 1966, გვ. 282—283 (სიტყვა ზოდიაქოსთან).

[282] იხ. იქვე, ჰიშატაკარანი № 111.

აღნიშნავენ, ამიტომ ივ. ჯავახიშვილი თვლის, რომ „ქართულ წყაროებში მოყვანილი თარიღი 1476 წ. მცდარია“[283]. ზემოთ დასახელებულთა გარდა, კიდევ ორ ჰიშატაკარანშია აღნიშნული 1476 წელს უზუნ ჰასანის თავდასხმა საქართველოზე[284].

ერთი სომხური ქრონიკის ცნობით, რომლის შემდგენელი XVI ს-ის პირველი ნახევრის მოღვაწე უნდა იყოს, უზუნ ჰასანს საქართველოში ულაშქრია როგორც 1476, ასევე 1477 წელსაც[285]. 1477 წლის ლაშქრობა ზოგიერთ ჰიშატაკარანშიცაა მოხსენიებული[286]. ასეთ ვითარებაში, ქრონიკის მოტანილ ცნობას 1476—1477 წლებში ორი ლაშქრობის შესახებ, ეტყობა, ანგარიში უნდა გაეწიოს. საინტერესოა, რომ იმავე ქრონიკის ავტორის სიტყვით, 1477 წ. ლაშქრობის დროს უზუნ ჰასანი „დაიჭრა წმ. გიორგისაგან, მოვიდა და მოკვდა“[287]. არ არის სავარაუდო, რომ აყ-ყოიუნლუს მბრძანებელი ბრძოლაში დაიჭრა, უფრო მოსალოდნელია, რომ მას საქართველოში რაიმე სენი შეეყარა. 1478 წლის ჰიშატაკარანის ცნობით, უზუნ ჰასანი „უბოროტესი სიკვდილით მოკვდა, როგორც შეჩვენებული ყრმათა მკვლელი იროდი“[288]. თუ ამ პარალელის გავლება საფუძვლიანია და არა შემთხვევითი, მაშინ ფადიშაჰს რაღაც მძიმე სენი შეყრია. XV—XVI საუკუნეთა ისტორიკოსი ფადლალაჰ იბნ რუზბეჰანიც გადმოგვცემს, რომ 881 (1476/7) წელს საქართველოში ლაშქრობის შემდეგ უზუნ ჰასანი შეუძლოდ შეიქნა და მალე გარდაიცვალა (1478 წ. 5 იანვარს)[289].

87. აყ-ყოიუნლუს თურქმენთა ჯარის რაოდენობა სინამდვილეში გაცილებით ნაკლები უნდა ყოფილიყო[290].

88. მსგავსი ცნობა დღემდე ცნობილ არც ერთ წყაროში არ

[283] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 117; იხ. აგრეთვე მცირე ქრონიკები, კომენტარი 38, გვ. 101.

[284] იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 109, 113; იხ. აგრეთვე რ. კიკნაძე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, გვ. 122, შენ. 48.

[285] Մանր ժամանակագրություններ, I, გვ. 140, 143.

[286] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 112, 115.

[287] Մանր ժամանակագրություններ, I, გვ. 143.

[288] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 116.

[289] იხ. რ. კიკნაძე, ფადლალაჰ იბნ რუზბეჰანის „თარიხე ალამ-არაიე ამინი“, კავკასიურ-ახლოაღმოსავლური კრებული, II, თბ., 1962, გვ. 282.

[290] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 117; რ. კიკნაძე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, გვ. 118.



გვხვდება; იგი მრავალმხრივ საყურადღებოა. უზუნ ჰასანმა საქართველო იოლად დაიმორჩილა, რაც მკვლევართ სამართლიანად უკვირდათ, რადგან იმ დროს ჩვენი ქვეყნისათვის არც თუ ისე მრავალრიცხოვანი მომხდური მტრის გამკლავება შეუძლებელი არ უნდა ყოფილიყო. მტრისათვის წინააღმდეგობის გაუწევლობას მისი მოულოდნელი თავდასხმით, ბრძოლისათვის ქართველების მოუმზადებლობით ხსნიდნენ. როგორც ეტყობა, უზუნ ჰასანმა მარჯვედ შეარჩია დრო საქართველოზე თავდასხმისათვის, ისარგებლა ბაგრატისა და მისი მხედრობის დაღესტანში ყოფნით. როგორც აღვნიშნეთ, შესაძლებელია, რომ 1476—77 წლებში უზუნ ჰასანს ორჯერ ელაშქრა საქართველოში. ალბათ, დაღესტნიდან დაბრუნებული ბაგრატი არ აპირებდა მას დამორჩილებოდა და ამან გამოიწვია 1477 წლის ლაშქრობა.

მაშინ როდესაც საქართველოს სამეფოს საშინაო და საგარეო მდგომარეობა მტკიცე არ ჩანს, ბაგრატ VI-ის ლაშქრობა დაღესტანში „ჯავრის საყრელად“ გამოწვეული იქნებოდა იმით, რომ, როგორც ეტყობა, უკვე XV საუკუნეში საქართველოს მოწინააღმდეგე მაჰმადიანური სახელმწიფოები ახერხებდნენ გამუსლიმანების გზაზე დამდგარ დაღესტნელთა მოსევას საქართველოზე[291].

საუკუნეების მანძილზე საქართველოს პოლიტიკური და კულტურული გავლენის ქვეშ მყოფი დაღესტნის მხრივ სამტრო მოქმედებას საქართველოს ხელისუფალნი, რა თქმა უნდა, ადვილად ვერ შეურიგდებოდნენ. დაღესტანზე საქართველოს გავლენის შენარჩუნებისათვის, როგორც ჩანს, უზრუნია ალექსანდრე I-ს[292]. ეტყობა, ამ მიმართულებით მის პოლიტიკას აგრძელებდა მეფე ბაგრატიც[293].

**89.** ამ დროს გოლგოთაზე ქართველების მიერ სომეხი ბერების შევიწროების შესახებ გვამცნობს იერუსალიმში 1475 წელს გადაწერილი ხელნაწერის 1476 წლის მინაწერიც[294]. როგორც ეტყობა, ქართველებსა და სომხებს შორის გოლგოთასათვის დავა XV ს-ის 30-იანი წლების[295] შემდეგაც გრძელდებოდა[296]. როგორც ჯვრის მო-

[291] იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 56.

[292] იხ. თ. ბოცვაძე, საქართველო-დაღესტნის ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1968, გვ. 25—27.

[293] შდრ. იქვე, გვ. 25.

[294] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 107, აგრეთვე Մանր ժամանակագրություններ, I, გვ. 320; G. Peradze, დასახ. ნაშრომი, გვ. 218.

[295] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 64, კომენტარი 63.

[296] იხ. აგრეთვე G. Peradze, დასახ. ნაშრომი, გვ. 218, შენ. 2.

ნასტრის ერთი ალაპიდან (№ 252) ჩანს, გოლგოთასათვის თვით მეფე ბაგრატს უზრუნია: „ალექსანდრეს ძმისწულმ(ა)ნ ბ˜ჲგრატ გოლგოთა იშოვაჲ, გუნბადი აღაშენა ქრონიკონსა ას სამოცდაოთხსა“ (1476 წ.)[297]. ამავე დროს ქართველებს მოუნდომებიათ იერუსალიმის სომეხთა საკათალიკოსო საყდარს, წმ. იაკობის მონასტერსაც დაუფლებოდნენ[298], რომელიც ადრე მათ ეკუთვნოდათ. ეს მონასტერი ქართველებისაგან სომეხი ბერების ხელთ XII საუკუნეში გადასულა[299].

საფიქრებელია, რომ ეგვიპტის სულთანთან, ალ-აშრაფ საიფ ად-დინ კაიტ-ბეისთან (1468—1496) ურთიერთობის დამყარება, მისი „მოსყიდვა“ ბაგრატ VI-ს მხოლოდ გოლგოთაზე და წმ. იაკობის მონასტერზე ქართველთა უფლებების მოპოვებისათვის არ ენდომებოდა (ასე რომ იყოს, მაშინ ძნელი ასახსნელია, თუ დროებით მაინც რატომ ვერ მოახერხეს ქართველებმა წმ. იაკობის მონასტრის დაბრუნება). ამ ხანებში მათ საერთო მტრები ჰყავდათ; ოსმალეთი და აყ-ყოიუნლუს სახელმწიფო საფრთხეს უქმნიდნენ როგორც საქართველოს, ასევე ეგვიპტესაც[300]. შედარებით უკეთ ჩანს, რომ ეგვიპტის იმავე სულთანთან 1493—94 წლებში ქართლის მეფე კონსტანტინეს მიერ გაგზავნილი ელჩობის ძირითადი მიზანი ოსმალთა წინააღმდეგ საერთო მოქმედების შესახებ შეთანხმება უნდა ყოფილიყო[301] და არა იერუსალიმის წმ. ადგილებისათვის ბრძოლა. ამრიგად, XV ს-ის 70-იან წლებში საქართველოს კავშირი ეგვიპტესთან სრულიად ბუნებრივი, დასაშვები ჩანს: გოლგოთაზე ქართველების მიერ უფლებების მოპოვება ამ კავშირის შედეგიც უნდა იყოს და არა მხოლოდ სულთნის „მოსყიდვისა“.

**90.** XV ს-ის 30-იან წლებში მარტიროს კათალიკოსის მიერ განახლებული ტრიფორიუმი, „ახალი გოლგოთა“[302] მალე დაზიანებულა, ღვთისმსახურება შეუძლებელი გამხდარა. ადგილობრივ

[297] ე. მეტრეველი, მასალები იერუსალიმის ქართული კოლონიის ისტორიისათვის, გვ. 102, 170—171.

[298] იხ. Ա. Տեր-Հովհաննիսյանց დასახ. ნაშრომი, გვ. 233.

[299] A. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 170.

[300] W. Muir, დასახ. ნაშრომი, გვ. 170, 174—178; И. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 174—175; დ. ჯანელიძე, ბ. სილაგაძე, ქართველი მამლუქები ეგვიპტესა და ერაყში, თბ., 1967, გვ. 26—27.

[301] ი. ცინცაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 12—13, 15.

[302] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 64.



ხელისუფლებას სომხებისათვის მისი განახლების უფლება არ მიუცია, ვიდრე ამის თაობაზე სულთნის ბრძანება არ მიუღია[303].

**91.** სხვა ჰიშატაკარანების ცნობით, თურქმენებს საქართველოში 1476 წლის ლაშქრობის დროს 32.000 სული დაუტყვევებიათ, ხოლო 48.000 გაუწყვეტიათ[304]. 1477 წლის ერთ ჰიშატაკარანში დასახელებულია 30.000 დატყვევებული და ამდენივე დახოცილი, 1478 წლისაში — 40.000 დატყვევებული[305], მხოლოდ არ ჩანს, თუ რომელი წლის ლაშქრობის შედეგად მოხდა ეს.

ჯ. ანჯოლელოს ცნობით, უზუნ ჰასანს საქართველოდან დაახლოებით 5.000 ტყვე წაუყვანია[306]. შესაძლოა, ეს ცნობები ასე მკვეთრად იმიტომ განსხვავდებიან ერთმანეთისაგან, რომ სხვადასხვა ლაშქრობას გულისხმობენ. არც ის არის გამორიცხული, რომ ჰიშატაკარანებში დატყვევებულთა რიცხვი გაზვიადებული იყოს, თუმცა ასეთ შემთხვევაში მოსალოდნელია, რომ დამრგვალებული რიცხვი დაესახელებინათ და არა 32.000, როგორც ეს ორ სხვადასხვა ადგილას დაწერილ ჰიშატაკარანშია, ან 36.000. იქნებ, ანჯოლელო განგებ ამცირებს ტყვეთა რაოდენობას, არბილებს უზუნ ჰასანის მიერ ქრისტიანული ქვეყნის აწიოკების, აკლების ამბავს, რამდენადაც აყ-ყოიუნლუს სახელმწიფო შეიძლებოდა ევროპის მოკავშირე გამხდარიყო ოსმალეთის წინააღმდეგ ბრძოლაში.

**92.** ზუსტად ასეთი მინაწერი აირარატის პროვინციის კოტაიქის ოლქში მდებარე არინჯუცის მონასტერში მოღვაწე სტეფანოსს 1477 წელსვე გაუკეთებია სხვა ხელნაწერზეც, ოღონდ იქ საქართველოს ვრასტანის მაგიერ „ვნასტუნ“-ს (დაზარალებული, ვნებული სახლი, ქვეყანა) უწოდებს[307]. „ვნასტან“-ად იხსენიება საქართველო კავკასიის ალბანეთში მდებარე ქთიშის მონასტერში 1477 წელს დაწერილ ჰიშატაკარანშიც[308]. „ვნასტან“//„ვნასტუნ“ „ვრასტან“//„ვრასტუნ“-ის ანალოგიით უნდა გაჩენილიყო. თუ არ ვცდებით, წინარე ხანების სომხურ წყაროებში საქართველოს აღსანიშნავად „ვნასტან“//„ვნასტუნ“ არ გვხვდება. ჩვენი ქვეყნის ასეთი სახელით

[303] Ա. Տեր-Հովհաննիսյանց დასახ. ნაშრომი, გვ. 231.

[304] იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 111, 113.

[305] აქვე, ჰიშატაკარანები № 114, 116.

[306] A short Narrative of the Life and Acts of the King Ussun Cassano, by Giovan Maria Angiolello, წიგნში: A Narrative of italian Travels in Persia in the XV—XVI Centuries, London, 1873, გვ. 97.

[307] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, № 529, გვ. 420.

[308] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, III, № 626ბ, გვ. 460.

მოხსენიება უნდა მიუთითებდეს იმაზე, რომ 1476-77 წლებში მსხვერპლი მართლაც დიდი უნდა ყოფილიყო. შესაძლოა, საქართველოს ახალი ნათლიები ითვალისწინებდნენ იმ უბედურებასაც, რაც იმ ხანებში ჩვენს ქვეყანას შავი ჭირის გავრცელებით დაატყდათავს[309].

**93.** როგორც ჩანს, ბასიანი, ზემო ბასიანი მაინც, რომელშიც მდებარეობდა სოფ. ეგეპატი, 1477 წლისათვის სამცხე-საათაბაგოს შემადგენლობაში შედიოდა: ამ ჰიშატაკარანის მიხედვით შეიძლება ისიც ითქვას, რომ სამცხის ათაბაგი ყვარყვარე ბაგრატ VI-ის უზენაესობას ცნობდა; ეტყობა, ეს ფორმალური უნდა ყოფილიყო, რადგან ფაქტიურად ყვარყვარე დამოუკიდებელი ხელისუფალი ჩანს[310].

**94.** ერზინკის არქიეპისკოპოსი სარგისი, ბუნებრივია, სომეხ ტყვეებს გაანთავისუფლებდა; ამით მას, ალბათ, თავისი სამწყსოს გაძლიერება, მრევლის გამრავლება უნდოდა. საფიქრებელია, სარგისს ტყვეები გაენთავისუფლებინოს იმ დროს, როდესაც მათ მონათა ბაზრებში მიერეკებოდნენ გასაყიდად.

**95.** როგორც ჩანს, სამცხის ათაბაგი ყვარყვარე კონსტანტინე II-ის უზენაესობას ფორმალურადაც არ ცნობდა იმთავითვე. ამას 1483 წლის არადეთის ბრძოლაც ადასტურებს.

**96.** ეტყობა, იგულისხმება უზუნ ჰასანის მიერ საქართველოს დარბევა და არა იაყუბის ლაშქრობა ჩვენში.

**97.** აქ შეცდომაა, უზუნ ჰასანი გარდაიცვალა 1478 წელს.

**98.** აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოს ფადიშაჰის იაყუბის დროს (1478—1490) თურქმენებმა ორჯერ დალაშქრეს საქართველო, მეორედ 1487—1489 წლებში; 1489 წ. თებერვალში მათ თბილისიც დაიკავეს[311].

**99.** იგულისხმებიან ოსმალები. ვახუშტის მიერ მოხსენიებული იმერეთის დამრბევი „ჩიხნი"[312] აგრეთვე ოსმალო თურქები იყვნენ. „ჩიხნი" „ჩითახნი"-დან უნდა მომდინარეობდეს[313].

**100.** სომხურ ტექსტში არის „ტაოც გავარ".

[309] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი 104, კომენტარი 85.

[310] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 105—106; იხ. აგრეთვე აქვე, ჰიშატაკარანი № 103; მასში ნათქვამია, რომ „წიგნი დაიწერა" „ყვარყვარეს მეფობის დროს."

[311] იხ. რ. კიკნაძე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, გვ. 127—129.

[312] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 392, 809.

[313] ჩიხთა შესახებ იხ. ა. აბდალაძე, ჩიხთა ვინაობისათვის, მაცნე, ისტორიის სერია, 1977 წ., № 1, გვ. 73—75.



**101.** როგორც აღვნიშნეთ, 1489 წლის თებერვალში თურქმენებმა თბილისი დაიკავეს და ქალაქში მცირე გარნიზონიც ჩააყენეს. მომდევნო წლების შესახებ ჩვენთვის ცნობილ წყაროებში გარკვევით არაფერი იყო ნათქვამი. როგორც ჩანს, იაყუბის გარდაცვალების შემდეგ აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოში შექმნილი გართულებებით დაუყოვნებლივ უსარგებლიათ კონსტანტინე II-სა და სამცხის ათაბაგ ყვარყვარეს[314], ისინი 1491 წელსვე შედგომიან თავიანთი სამფლობელოსათვის დაებრუნებინათ ყველაფერი, რაც მათ აყ-ყოიუნლუს თურქმენებმა წაართვეს. ლორეში მდებარე სოფ. დსეღში გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანიდან ირკვევა, რომ კონსტანტინეს მთლიანად გაუწმენდია ქართლი თურქმენთაგან, საქართველოსთვის კვლავ შემოუერთებია ლორე და სომხეთის ზოგიერთი პროვინციიდანაც განუდევნია დამპყრობლები[315]. კონსტანტინეს მიერ მოპოვებულ ამ წარმატებას უნდა შეეგულიანებინა ის, ელჩობა გაეგზავნა ეგვიპტესა და ესპანეთში ოსმალთა წინააღმდეგ ერთობლივი გამოსვლის შესახებ შესათანხმებლად.

**102.** იგულისხმება, ალბათ, სახელი ლადრი ან *ლადურ. ჰ. აჭარიანს ლადრი ლატრის და ხატრის სახით ქალის სახელად დამოწმებული აქვს ერთ უთარიღო ჰიშატაკარანში[316]. საქართველოში ლადრი მამაკაცის სახელად გვხვდება თუშეთში[317]. უნდა ყოფილიყო ჩვენში აგრეთვე სახელი *ლადურ, რადგან XVI ს-ის პირველ მეოთხედში ქუთაისთან ახლოს მდებარე სოფ. მესხეთში დადასტურებულია გვარი ლადურიძე[318].

**103.** სომხური ტექსტის სათანადო სიტყვა „დივანუთიუნ" ლექსიკონებში შეტანილი არაა. შესაძლოა, იგი ქართულის გავლენით გაჩნდა სომხურში.

ჰიშატაკარანზე დაყრდნობით ლ. ხაჩიკიანი ფიქრობს, რომ ლორეს ჰქონდა თავისი სასამართლო დაწესებულება და ამის გამო იგი წარმოადგენდა ნახევრად დამოუკიდებელ სომხურ სამთავროს[319].

ვ. გაბაშვილის აზრით, ტერმინი „მდივანი", რომელიც უკვე XV ს-ის საბუთებში გვხდება, თავდაპირველად მოსამართლის აღმ-

[314] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 129.

[315] იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 52.

[316] Հ. Աճառյան Հայոց անձնանունների բառարան Գ., Ե., 1946, გვ. 114.

[317] ს. მაკალათია, თუშეთი, ტფ., 1933, გვ. 163; ა. ღლონტი, ქართველური საკუთარი სახელები, თბ., 1967, გვ. 136.

[318] ქრონიკები, II, გვ. 340.

[319] XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, გვ. LXXI.

ნიშნელი უნდა ყოფილიყო[320]. ჰიშატაკარანში მოხსენიებული „დივნებ“-იც, დავითი და ამირჯანი მოსამართლეები ან მოსამართლე და მდივანი ჩანან და ისინი მდივანბეგის დამხმარეები[321] იქნებოდნენ ლორეში. ქართლში ამ დროისათვის მდივანბეგის ინსტიტუტის არსებობა უკვე სავარაუდოა[322], მისი მეშვეობით, „ფეოდალთა სასამართლო იმუნიტეტი შეზღუდული იყო მეფის ხელისუფლების მიერ“[323].

ლორე რომ ნახევრად დამოუკიდებელი სამთავრო ყოფილიყო, ძნელი წარმოსადგენია ჰიშატაკარანში „ქვეყნის მფლობელის“ გვერდით „დივნები“ მოეხსენიებინათ, რადგან ეს მისი ხელისუფლების შეზღუდულობაზე მიუთითებს. საერთოდაც ამა თუ იმ დამოუკიდებელ ან ნახევრად დამოუკიდებელ სამთავროში მთავრის შემდეგ პირველ რიგში სასამართლო უწყების წარმომადგენელს არ მოიხსენიებდნენ.

XV ს-ის მიწურულს ლორე ნახევრად დამოუკიდებელ სომხურ სამთავროდ რომ ვერ ჩაითვლება, ამაზე ისიც მეტყველებს, რომ იქ ქართველ თავადებს მამულები ჰქონდათ. 1431 წელს ალექსანდრე I-მა ლორე რომ საქართველოს შემოუერთა, „როგორცა-ვის ქართველთა დარბაზის-ერთა ზემოთა და ანუ ქუემოთა“ იქ ძველად მამული ეკუთვნოდა, ვინც ითხოვა, დაუბრუნეს[324]. მართალია, მომდევნო წლებში ლორეში სომხური მოსახლეობა დიდი რაოდენობით მკვიდრდება, მაგრამ ქართველ თავადებს სამეფო ხელისუფლება იქ მამულებს არ ჩამოართმევდა. ცნობილია, რომ ტაშირის სოფლებში ბარათაშვილებს ყმები ჰყავდათ XVI საუკუნეშიც და შემდეგაც[325]. აღნიშნული საკითხის შესასწავლად სა-

[320] ვ. გაბაშვილი, დარბაზის რიგის მოხელენი დასტურლამალის მიხედვით, ენიმკის მოამბე, XIII, თბ., 1942, გვ. 180.

[321] იხ. თ. ენუქიძე, მასალები ქართლის სამეფოს სამდივანბეგო სასამართლოს ისტორიისათვის (1755—1760 წწ.), წიგნში: XIV—XVIII სს. რამდენიმე ქართული ისტორიული დოკუმენტი, გვ. 13—14.

[322] ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 180.

[323] საქართველოს ისტორიის ნარკვევები, IV, თბ., 1973, გვ. 236.

[324] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 123; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 31.

[325] იხ. განჩინება ლუარსაბ პირველისა ოთამ და ორბელ ბარათაშვილის გაყრის საქმეზე, 1536—1538 წწ., განჩინება როსტომ მეფისა ყაფლან ბარათაშვილისა და ისახან სულთნის სამამულო დავის გამო, 1657 წ., ქართული სამართლის ძეგლები, IV, გვ. 14—32, 104—105; გ. ჯამბურია, ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან (სომხით-საბარათიანოს სათავადოები), თბ., 1955, გვ. 17—18.



ყურადღებო უნდა იყოს ისიც, რომ 1438 წლის ჰიშატაკარანში ნათქვამია: „წიგნი დაიწერა“ „უცხო ქვეყანაში, საქართველოში... ჰაღბატის მონასტერში... ლორეს ნაჰანგში“[326].

**104.** XV ს-ის მიწურულს აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოს ტახტის პრეტენდენტებს შორის გაცხარებული ბრძოლები მიმდინარეობდა, რომელთა ასპარეზს სომხეთიც წარმოადგენდა; სომეხთა მდგომარეობას ისიც ამძიმებდა, რომ მათგან რამდენიმე წლის ხარკს ერთდროულად ითხოვდნენ[327]. ამის გამო, ეტყობა, სომეხთა კათალიკოსი იძულებული გამხდარა მიეტოვებინა ეჩმიაძინი და თავის ამალასთან ერთად თავი ლორეში შეეფარებინა. კათალიკოსი ჰაღპატში ჩანს 1499 წელსაც[328]. ცხადია, ეს ამბავი ქართლის მეფესთან შეთანხმებით უნდა მომხდარიყო. შესაძლოა, კონსტანტინე II კათალიკოსის ავტორიტეტის გამოყენებით სომხური პროვინციების შემოერთებასაც ფიქრობდა, მაგრამ მალე საქართველოსათვის პოლიტიკურ გართულებათა ახალი, მეტისმეტად მძიმე დრო დადგა და, რა თქმა უნდა, სომხეთის შემოერთებაზე ფიქრი ზედმეტი იყო.

105. სახარების გადამწერის, აზარიას განწყობილება[329] ყვარყვარესა და მისი ვაჟების მიმართ სავსებით განსხვავდება ახალციხელი მურადის, „დატყვევებული“ სომხური ხელნაწერის გამომხსნელის განწყობილებისაგან, რომელიც ყვარყვარესა და მის მეომრებს აუგად იხსენიებს[330]. შესაძლოა, ეს იმაზე მიუთითებდეს, რომ აზარია ქალკედონიანია და მოღნის მონასტერი ქალკედონური. ჰიშატაკარანში სომეხთა კათალიკოსის მოუხსენებლობაც, იქნებ, ამას ადასტურებდეს.

[326] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 58.

[327] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, გვ. XLVIII.

[328] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 136.

[329] იხ. აგრეთვე აქვე, ჰიშატაკარანი № 134.

[330] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 135.

## СВЕДЕНИЯ ПАМЯТНЫХ ЗАПИСЕЙ (ИШАТАКАРАНОВ) АРМЯНСКИХ РУКОПИСЕЙ XIV—XV вв. О ГРУЗИИ


Резюме

Грузинские первоисточники по истории Грузии XIV—XV вв. в результате ряда обстоятельств слишком малочисленны; поэтому иностранные, в первую очередь армянские, источники указанной эпохи имеют большое значение. Несмотря на то, что XIV—XV вв. — время упадка армянской историографии, все же в памятниках армянской литературы этого периода, особенно в памятных записях (ишатакаранах) рукописей, находим много важных сведений для изучения разных вопросов прошлого Грузии. Ценность ишатакаранов состоит еще и в том, что их сведения относятся к сравнительно длинному периоду; это положение относится особенно к XV в.

В памятных записях рукописей (в колофонах) любого народа мало где можно найти ценные материалы по истории других народов. Но дело в том, что в армянской действительности эти памятники прошли своеобразный путь развития. К XIV в. их структура изменилась до такой степени, что переписчики или заказчики рукописей, в отдельных частях ишатакаранов, часто сообщают о современных им интересных событиях политической, социально-экономической или культурной жизни. В XIV—XV вв. Армения была тесно связана с другими странами, в том числе и с Грузией. Кроме этого, создатели армянских рукописей жили в других странах, в частности и в Грузии. Поэтому неудивительно, что ишатакараны содержат ценные сведения не только об Армении, но и о других странах, в том числе и о Грузии.

Ишатакараны как исторические источники хотя и характеризуются некоторыми недостатками (фрагментарность, тенденция описать невыносимое положение страны и народа более в темных цветах...), но они вместе с тем обладают и достоинствами (аутентичность, объективность большинства их авторов...), придающими им значение первостепенного исторического источника.





Во время выбора ишатакаранов для представленной книги мы в основном руководились четырехтомным корпусом, изданным Л. С. Хачикяном. Обычно мы переводили на грузинский язык лишь те части ишатакаранов, которые имеют важное значение для изучения вопросов истории Грузии.

В результате сличения сведений ишатакаранов с другими источниками, в комментариях мы постарались изучить отдельные вопросы истории Грузии XIV—XV вв., хотя эти комментарии не претендуют на исчерпывающий, всесторонний анализ представленных в книге фрагментов.

Ниже мы рассматриваем некоторые вопросы, для постановки или углубленного изучения которых данные ишатакаранов, на наш взгляд, имеют большое значение.

1. Как известно, в XIV—XV вв. в Армении не было национальной государственности: в стране господствовали иностранные захватчики — племена, которые для мирной жизни населения Грузии также создавали опасность. В борьбе против них царская власть Грузии старалась найти поддержку среди армянского населения Армении. Взаимопонимание было сопутствующим этой ориентации: в отдельных эпохах интересующего нас периода, некоторые части Северной Армении входили в состав Грузии или находились в вассальной зависимости от нее. Армянское население этих краев, во всяком случае, некоторые его слои, при отсутствии национального царства, грузинское государство воспринимали как родное, считая царя Грузии и своим царем.

2. Вопросы, связанные с походами Тимура в Грузии, в научной литературе хорошо изучены, но до сих пор почти совсем не использованы данные ишатакаранов, которые очень важны для установления факта о владении войском Тимура Дарьяльского прохода, а также для исследования ряда других спорных вопросов (количество пленных и убитых, их социальной принадлежности и т. д.).

3. Естественно, вызывает большой интерес политическое, торгово-экономическое или иного вида онтошения Грузии с такой отдаленной страной, какой был Египет.

Сведения о торгово-экономических отношениях вообще скудны, а что касается XV века, насколько нам известно, соответствующие материалы до сих пор и вовсе не выявлены. В ишатакаране 1439 года сообщается о торговой деятельности в Грузии крупного египетского купца в 20—30-х гг. XV в. Этот факт тем более интересен, что к этому времени египетский султан ввел государственную монополию на производство товаров и внешнюю торговлю. С помощью данных ишатакаранов выясняется также, что не только в конце

XV в. но и в 20—30-х и 70-х гг. того же века были попытки установления политического союза между Грузией и Египтом против общих врагов, государств Кара-Коюнлу, Ак-Коюнлу, Османской империи. Очевидно, для создания антиосманской коалиции Грузия искала политических союзников не только в Европе.

4. В деле формирования единого кавказского государства Грузия достигла больших успехов в XII и в первой четверти XIII зв. Влияние Грузии распространилось и на Северный Кавказ. Затем положение постепенно изменилось. Из сведений ишатакаранов выясняется, что уже в первой половине XV в. дагестанские отряды в составе войск иностранных захватчиков или посредством их поддержки опустошали Грузию. Несмотря на ослабление, а затем и распад политического единства страны, а также возникновения трудностей в международных отношениях, Грузия старалась сохранить политическое влияние на Дагестан.

Очевидно, этим обстоятельством объясняется поход царя Баграта VI в Дагестан в 1476 году, уникальное сведение о котором сохранилось лишь в ишатакаране.

5. По сообщению известного французского путешественника XVII в. Шардена, в Картли армянское население было более многочисленным, чем грузинское. Это явное преувеличение. Возможно, такое впечатление у Шардена создалось от многочисленности армян в Тбилиси и Гори, но все-таки бесспорный факт, что во время Шардена армянские жители в большом количестве были в Картли. Правда, в Картли (в Тбилиси, Гори, Дманиси...) армяне обитали и в предыдущих веках, но как видно из ишатакаранов, их переселение в Грузию большими группами началось в XIV, особенно с XV вв. Если армянские беженцы с XI в. в основном селились в армянском государстве Киликии, с первой четверти XIV в. это умирающее царство больше не притягивало их. Более того, отныне начинается массовое переселение армян из Киликии в другие страны. По сведениям ишатакаранов, в XIV, особенно в XV вв. армянское население появилось в отдельных местах как Самцхе-Джавахети, Тао, Спери, так и Картли (в Самшвилде, Тбилиси, Гори, Уплисцихе, Крцаниси, Кикети, Вардисубани — около Мухрани, Бредза...).

Таков неполный круг вопросов, для изучения которых сведения ишатакаранов дают значительный материал.

## პირთა, გეოგრაფიულ და ეთნიკურ სახელთა საძიებელი

## შინაარსი



**АЛЕКСАНДР ПРОКОФЬЕВИЧ АБДАЛАДЗЕ**

СВЕДЕНИЯ ПАМЯТНЫХ ЗАПИСЕЙ (ИШАТАКАРАНОВ) АРМЯНСКИХ РУКОПИСЕЙ XIV—XV ВВ. О ГРУЗИИ

(на грузинском языке)

**Издательство «Мецниереба»**
Тбилиси
1978

ИБ—719

დაიბეჭდა საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის
სარედაქციო-საგამომცემლო საბჭოს დადგენილებით

*

გამომცემლობის რედაქტორი ელ. ბათიაშვილი
ტექრედაქტორი ნ. ოკუჯავა
მხატვარი გ. ნადირაძე
კორექტორი ც. დევდარიანი

გადაეცა წარმოებას 17.8.1977; ხელმოწერილია დასაბეჭდად 19.5.1978;
ქაღალდის ზომა 60×90 1/16; ქაღალდი № 1; ნაბეჭდი თაბახი 12.75;
სააღრიცხვო-საგამომცემლო თაბახი 10.22;
უე 01081 ტირაჟი 2500; შეკვეთა № 3425;

ფასი 1 მან 30 კაპ.

გამომცემლობა „მეცნიერება“, თბილისი, 380060, კუტუზოვის ქ., 19
Издательство «Мецниереба», Тбилиси, 380060, ул. Кутузова, 19

საქ. სსრ მეცნ. აკადემიის სტამბა, თბილისი, 380060, კუტუზოვის ქ., 19
Типография АН Груз. ССР, Тбилиси, 380060, ул. Кутузова, 19

საქართველოს ისტორიის უცხოური წყაროები

V

# სომხურ ხელნაწერთა XIV—XV საუკუნეების ანდერძების (ჰიშატაკარანების) ცნობები საქართველოს შესახებ

ძველი სომხურიდან თარგმნა, შესავალი, კომენტარები და შენიშვნები დაურთო ალექსანდრე აბდალაძემ



გამომცემლობა „მეცნიერება“
თბილისი, 1978

9 (С 41)
9 (47.922) (001)+90 (47.925)
ს 323

სომხურ ხელნაწერთა XIV—XV სს. ანდერძები (ჰიშატაკარანები) საქართველოს ისტორიის მნიშვნელოვანი წყაროა. ქართულ ისტორიოგრაფიაში ბოლო ხანებამდე ისინი თითქმის სავსებით შეუსწავლელი იყო. ჰიშატაკარანების ცნობათა შუქზე ნაშრომში განხილულია საქართველოს ისტორიის ცალკეული, დღეისათვის ნაკლებშესწავლილი საკითხები.

Памятные записи (ишатакараны) армянских рукописей XIV—XV вв являются важным источником истории Грузии. В грузинской историографии большинство из них впервые вводится в научный оборот. В свете сведений памятных записей в работе освещаются отдельные, доныне недостаточно изученные вопросы истории Грузии.

ს $\frac{70604}{М\ 607\ (06)-78}$ 147—78 

# შესავალი

ცნობილია, რომ XIV—XV საუკუნეთა საქართველოს ისტორიის ქართული წერილობითი წყაროები მეტისმეტად მწირია. აკად. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, „თემურ-ლენგის შემოსევის დროს მომხდარმა საქართველოს აოხრებამ, წინა და იმ საუკუნეების მრავალი ძეგლი იმსხვერპლა და ამიტომ XIV ს. ამბების გასაშუქებლად მცირეოდენი, ისიც შემთხვევით გადარჩენილი, მასალა-ღა მოგვეპოვება“[1]. ამის გამო, აღნიშნული ხანის ჩვენთვის საინტერესო უცხოური წყაროების ფასი კიდევ უფრო იზრდება; ახალი წყაროების გამოვლენა და შესწავლა გადაუდებელი ამოცანა ხდება. ივ. ჯავახიშვილის სიტყვითვე, „XIV—XV სს. ქართული საისტორიო ძეგლების მთლიანად დაღუპვამ საქართველოს ისტორიის ამ ხანის მკვლევარი ისეთ უცნაურ მდგომარეობაში ჩააგდო, რომ საქართველოს მაშინდელი ამბებისა და საერთო ვითარების გამოსარკვევად უცხო, თანაც სწორედ მტრისაგან დაწერილი, წყაროს გამოყენების გარდა, თითქმის არარავითარი სხვა საშუალება აღარ მოეპოვება“[2]. ასეთ ვითარებაში საქართველოს ისტორიის სომხურ წყაროებს, ცხადია, განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება, რადგან ქართულ წყაროებთან ერთად ისინიც საპირისპირო მსოფლმხედველობის მქონე ადამიანთა ხელიდანაა გამოსული და თავიანთი ბუნებით დიდად განსხვავდებიან საერთო „მტრისაგან დაწერილი“ საისტორიო ნაწარმოებებისაგან.

მიუხედავად იმისა, რომ XIV—XV სს. სომხური ისტორიოგრაფიის დაკნინების ხანაა, იმდროინდელი სომხური მწერლობის ძეგლებში, კერძოდ, ხელნაწერთა ანდერძებში (ჰიშატაკარანებში) ჩვენთვის საყურადღებო მრავალი პირდაპირი თუ არაპირდაპირი ცნობა მოიპოვება. საზოგადოდ, საქართველოს ისტორიის მკლევარნი იმთავითვე ფართოდ იყენებდნენ ძველი სომხური საისტორიო მწერლობის მონაცემებს, მაგრამ იმის გამო, რომ სომხურ

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1966, გვ. 263.
[2] იქვე, გვ. 278.

ხელნაწერთა ჰიშატაკარანების კრებულები მხოლოდ ბოლო ხანებში გამოიცა, მათი ცნობები ჯეროვნად შესწავლილი არ ყოფილა.

* * *

„ჰიშატაკარან“ მომდინარეობს სიტყვიდან „ჰიშატაკ“, რაც ხსოვნას ნიშნავს; იგი მრავალი მნიშვნელობით იხმარებოდა, აღნიშნავდა საღმრთო წერილის ისტორიულ ნაწილს, აგიოგრაფიულ და საისტორიო ნაწარმოებებს, ძეგლს, ობელისკს და ა. შ.[3]

ხელნაწერთა ჰიშატაკარანები წარმომავლობით იგივე სახის ძეგლებია, რასაც ძველ მწერლობასა და თანამედროვე ქართულ სამეცნიერო ლიტერატურაში ხელნაწერთა ანდერძები ეწოდება, ხოლო ახალი ხანის ევროპულ სამეცნიერო ლიტერატურაში — colophon[4], რითაც ადრინდელ ნაბეჭდ წიგნთა ანდერძებსაც აღნიშნავენ; აქედან გამომდინარე, სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების დანიშნულებაც იყო აღენიშნა ხელნაწერის წარმოშობისა და მასთან დაკავშირებული პირების შესახებ, უკვდავეყო მათი და მათი მახლობლების ხსოვნა.

უძველესი თარიღიანი სომხური ხელნაწერი IX საუკუნისაა (887 წ.); მას ჰიშატაკარანიც ერთვის. გვიანდელ ხელნაწერებში შემორჩენილია VI—VIII სს. გადმოყოლილი ჰიშატაკარანებიც, თუმცა მათი უტყუარობა ყოველთვის უდავო არაა.

XII საუკუნის მეორე ნახევრიდან სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების აგებულებაში ცვლილებები შეიმჩნევა, ისინი უფრო შინაარსიანი ხდებიან და მათი მოცულობაც თანდათან იზრდება[5], მათში გამოიყოფა ე. წ. „ისტორიული“ ნაწილი, რომელშიც თანადროული პოლიტიკური ვითარების შესახებ ხშირად ძვირფასი ცნობები მოიპოვება; ამის გამო, ხელნაწერთა ჰიშატაკარანები წარმოადგენენ შესანიშნავ პირველწყაროს და არა მარტო სომხეთის, არამედ მისი მეზობელი ქვეყნებისა და მთელი მახლობელი აღმოსავ-

[3] Նոր բառգիրք հայկազեան լեզուի, հ. 2, Վենետիկ, 1837, გვ. 359; Հ. Բախչինյան, Ձեռագրերի հիշատակարանների ընդհանուր կառուցվածքն ու բովանդակությունը, Բանբեր Երևանի համալսարանի, 1973, № 1, გვ. 189; Կ. Դանիելյան. Հայ մեմուարային գրականության պատմությունից. Ե., 1961, გვ. 53—54.

[4] An Essay on Colophons, Chicago, 1905, გვ. X—XI.

[5] Л. С. Хачикян, Памятные записи армянских рукописей как исторический источник (აღმოსავლეთმცოდნეთა XXV საერთაშორისო კონგრესზე წაკითხული მოხსენება), М., 1960, გვ. 2.



ლეთის ისტორიისათვისაც, რამდენადაც სომხები ამ ქვეყნებთან მჭიდროდ, მრავალმხრივ დაკავშირებული იყვნენ.

თანდათან ჩამოყალიბდა გარკვეული მოდელი, რომლის მიხედვით იწერებოდა სანიმუშო ჰიშატაკარანი. იგი იწყებოდა ღვთისადმი მიძღვნილი სტერეოტიპული შესავლით, რომელსაც, როგორც მკვლევარნი აღნიშნავენ, თითქმის არავითარი მეცნიერული ღირებულება არ გააჩნია. ამით აიხსნება, რომ გამომცემელთ არ უსაყვედურებენ მათ გამოტოვებას[6]. შემდეგ, ხშირად გარკვეული თანმიმდევრობით, აღნიშნულია თუ სად, როდის და როგორ ვითარებაში დამზადდა ხელნაწერი და ვისი სახელები უკავშირდება ამ პროცესს, ხელნაწერის მომგებელი იხსენიება დიდი ქებით, ხოლო გადამწერი თავმდაბლობის გამომხატველი ეპითეტების მთელი სერიით, აღნიშნულია თუ ვინ იყვნენ იმ დროს საერო და სასულიერო ხელისუფალნი, მკითხველებს შესთხოვენ გაუფრთხილდნენ ხელნაწერს და სხვა[7].

XIII საუკუნიდან ხელნაწერთა ჰიშატაკარანების „ისტორიული“ ნაწილი ხშირად მცირე ქრონიკის, მცირე ზომის საისტორიო თხზულების სახეს იღებს და მათ ზოგჯერ დამოუკიდებელ ნაწარმოებებადაც მიიჩნევენ[8]. სხვადასხვა დროს დაიწერა ბიოგრაფიის, ავტობიოგრაფიის, წმინდანთა ცხოვრების, გოდების, მოძღვრებაქადაგების ტიპის ჰიშატაკარანები[9].

ხელნაწერთა ანდერძების, კოლოფონების აგებულების ამ ზომამდე ცვლილება სხვა ხალხთა ისტორიაში ცნობილი არაა[10].

[6] იხ. ი. აბულაძის რეცენზია ლ. ხაჩიკიანის გამოცემაზე — ԺԵ դարի հայերեն ձեռագրերի հիշատակարաններ, ი. აბულაძის არქივი (დაცულია ხელნაწერთა ინსტიტუტში), № 219, გვ. 2 (სომხურ ენაზე); Հ. Բախչինյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 191.

[7] A. K. Sanjian, The historical significance of the colophons of armenian manuscripts, Le Museon, LXXXI, 1—2, 1968, გვ. 182; Հ. Բախչինյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 192; Памятные записи армянских средневековых рукописей, предисловие, комментарии и перевод К. Юзбашяна, Литературная Армения, 1973, № 9, გვ. 50; ა. აბდალაძე, სომხურ ხელნაწერთა ანდერძნამაგები და მათი მნიშვნელობა XII—XIII საუკუნეთა საქართველოს ისტორიისათვის, ქართული წყაროთმცოდნეობა, IV, თბ., 1973, გვ. 23, 25—26.

[8] Հ. Բախչինյան, Ձեռագրական հիշատակարանների զարգացման ընթացքը, Լրաբեր հասարակական գիտությունների, Ե., 1973, № 6, გვ. 86.

[9] Հ. Բախչինյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 86—89; Բ. Տեր-Դավթյան, Հայ միջնադարյան վարք-հիշատակարաններ, Պատմա-բանասիրական հանդես, 1976, № 3, გვ. 106—116.

[10] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 194.

ვფიქრობთ, ჰიშატაკარანებში თანადროული პოლიტიკური ვითარების აღწერის ტრადიციად ქცევას ძირითადად ორმა გარემოებამ შეუწყო ხელი: ა. გარკვეული მიზეზების გამო საისტორიო მწერლობა ძველი სომხური ორიგინალური ლიტერატურის მთავარი ჟანრი გახდა. ბ. სასულიერო მწერლობის ძეგლთა ხელნაწერების ანდერძებში საერო ამბების შესახებ ვრცელ თხრობას ეკლესია, ჩვეულებრივ, ვერ შეურიგდებოდა. სომხური ეკლესიის თვითმყოფობა კი ამ მიმართულებით, ეტყობა, შედარებით ხელსაყრელ პირობებს ქმნიდა.

როგორც საისტორიო პირველწყაროს, ხელნაწერთა ჰიშატაკარანებს სხვა წყაროებთან შედარებით აქვთ გარკვეული უპირატესობანი, თუმცა ზოგი ნაკლიც. ჰიშატაკარანთა ავტორები აღწერენ თანადროულ ამბებს, რომელთა თვითმხილველნი და თანადამხვდურნიც კი არიან ზოგჯერ. ამიტომ მათი ცნობები იმავე ამბების ათეული და ზოგჯერ ასეული წლების შემდეგ აღმწერ საისტორიო თხზულებებთან შედარებით უფრო ანგარიშგასაწევია და ისევე სანდოდ ითვლება, როგორც ეპიგრაფიკული ძეგლებისა. ჰიშატაკარანებში ხშირად მოიპოვება ცნობები ხალხთა ფართო მასების, სოციალ-ეკონომიური ცხოვრებისა და სხვა მნიშვნელოვანი საკითხების შესახებ, რომელთაც ძველი სომეხი ისტორიკოსები შედარებით ნაკლებად ან სრულიად არ აქცევენ ყურადღებას. ფასდაუდებელია ჰიშატაკარანების მონაცემები ქრონოლოგიისათვის.

რაც შეეხება ხელნაწერთა ჰიშატაკარანების, როგორც საისტორიო წყაროს ნაკლს, პირველ რიგში უნდა აღინიშნოს მათი შეზღუდულობა, ესა თუ ის ფაქტი მხოლოდ მაშინ იპყრობს ჰიშატაკარანების მწერალთა ყურადღებას, თუ იგი უშუალოდ ეხება მათ შედარებით ვიწროდ შემოფარგლულ სამყაროს[11].

აღსანიშნავია აგრეთვე ჰიშატაკარანთა ავტორებისათვის დამახასიათებელი ფაქტების გამძაფრების ტენდენცია; ამით ისინი უფრო მკვეთრად წარმოაჩენენ იმ არახელსაყრელ პირობებს, რომელშიაც მუშაობა უხდებოდათ.

გარკვეული ღირსებების გამო, სომეხი ისტორიკოსები ხელნაწერთა ჰიშატაკარანებს წყაროდ დიდი ხანია იყენებენ. ჯერ კიდევ სტეფანოს ორბელიანი სარგებლობდა მათი ცნობებით. ჰიშატაკარანებს იყენებდა XVII ს-ის ისტორიკოსი არაქელ დავრიჟეცი. XVIII ს-ის მეორე ნახევარში „სომხეთის ისტორიის“ დასაწერად მიქაელ ჩამჩიანისათვის ჰიშატაკარანები ერთ-ერთი ძირითადი წყარო გახდა. ისევე როგორც ფილოლოგები, XIX—XX სს. მრავალი სომეხი ისტორიკოსიც ფართოდ იყენებს მათ. მასალათა ნაკლებობის გამო ზოგიერთი ხანის შესასწავლად ისინი უმთავრეს წყაროს წარმოადგენენ[12].

ორიოდე სიტყვით შევეხოთ ჰიშატაკარანების ენასა და სტილსაც. მათი ავტორები ცდილობენ დაიცვან ძველი სომხური ენის ნორმები, მაგრამ რაც უფრო მეტი დრო გადის და ვუახლოვდებით ახალ ხანას, ამას იშვიათად აღწევენ. განსაკუთრებით XIV საუკუნიდან მოყოლებული ჰიშატაკარანებში მრავლადაა დიალექტიზმები და უცხო სიტყვები. თავისთავად, ეს მოვლენა მრავალმხრივ საყურადღებოა, მაგრამ უნდა ითქვას ისიც, რომ ამის გამო ზოგჯერ ტექსტის გაგება ძნელდება.

ჰიშატაკარანები ხშირად დაწერილია იმდენად გულწრფელად, რომ თითქოს უშუალოდ გვესმის ჩვენგან საუკუნეებით დაცილებულ ადამიანთა ბუნებრივი ხმა[13]. ამავე დროს, შესავალ ნაწილს და ამა თუ იმ პირის ღირსებათა წარმოჩენის მიზნით სხვა ადგილებსაც ჰიშატაკარანთა ავტორები ხანდახან მაღალფარდოვანი, საზეიმო სტილით წერენ. ამ მხრივ ისინი ზოგჯერ ბაბილონურ წარწერებს მოგვაგონებენო, აღნიშნავს პ. პეეტერსი[14].

* * *

სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში საქართველოს შესახებ საყურადღებო ცნობები მოიპოვება X საუკუნიდან. ჩვენ თარგმნილი და კომენტირებული გვაქვს X—XIII სს. ჰიშატაკარანების ცნობებიც[15], მაგრამ ამ საუკუნეების ჰიშატაკარანები სრულად არ არის

---

[11] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 194; Л. С. Хачикян, Памятные записи армянских рукописей XV века, Автореферат диссертации на соискание ученой степени доктора исторических наук, Ереван, 1961, გვ. 5; К. Юзбашян, დასახ. ნაშრომი, გვ. 50.

[12] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 183—184; Л. С. Хачикян, Памятные записи армянских рукописей как исторический источник, გვ. 2—3; Հ. Բախչինյան, Ձեռագրական հիշատակարանների զարգացման ընթացքը, გვ. 86.

[13] A. K. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 191; Ա. Աբրահամյան, Հայ գրի և գրչության պատմություն, Ե., 1959, გვ. 380.

[14] P. Peeters, Orient et Byzance, le trefonds oriental de l'hagiographie byzantine, გვ. 192.

[15] იხ. А. П. Абдаладзе, Памятные записи армянских рукописей как источник по истории Грузии X—XIII веков, საკანდიდატო დისერტაციის ავტორეფერატი, თბ., 1973.

გამოცემული და ამის გამოც გადავწყვიტეთ XIV—XV სს. ჰიშატაკარანებიდან ამოკრებილი და კომენტირებული ჩვენთვის საინტერესო ცნობების ცალკე გამოქვეყნება. აღებული ხანის საქართველოს ისტორიის მთელი რიგი საკითხების შესასწავლად იმდენად საჭიროდ გვესახება წიგნში წარმოდგენილი მასალა, რომ მიზანშეწონილად არ მივაჩნია მათი გამოქვეყნების გადადება იმ დროისათვის, როდესაც სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების კორპუსის გამოცემა დასრულდება. გარდა ამისა, საქართველოს შესახებ სომხური ხელნაწერების ჰიშატაკარანთა ცნობების ერთ წიგნში მოთავსებაც გაჭირდება.

ამა თუ იმ ქვეყანაში გადაწერილ ხელნაწერთა ანდერძებსა და მინაწერებში სხვა ქვეყნების ისტორიის შესასწავლად გამოსადეგი ცნობების არსებობა ჩვეულებრივი ამბავი არაა. ამიტომ ისმის კითხვა: რა განაპირობებს საქართველოს საზღვრებს გარეთ გადაწერილ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში ჩვენთვის საინტერესო მასალის არსებობას? პირველ რიგში ის, რომ, როგორც აღვნიშნეთ, ხელნაწერთა ჰიშატაკარანები თავისებურებებით გამოირჩევიან, ისინი თანდათანობით დიდად დასცილდნენ იმავე წარმომავლობის ხელნაწერთა ანდერძებს, კოლოფონებს. გარდა ამისა, აღსანიშნავია ისიც, რომ სომხეთი და სომხები ისტორიულად მჭიდროდ, მრავალმხრივ იყვნენ დაკავშირებული საქართველოსთან, კერძოდ XIV—XV საუკუნეებში[16]. რაც შეეხება საქართველოში გადაწერილ სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებს, ცხადია, მათ ჩვენთვის განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭებათ. ჰიშატაკარანებში ძირითადად საქართველოს პოლიტიკური ისტორიის შესასწავლად მოიპოვება მასალა; მეტად საყურადღებოა მათი ცნობები აღებული ხანის, ისევე როგორც წინა საუკუნეების ქრონოლოგიისათვის. ჰიშატაკარანების მეშვეობით ზოგჯერ სრულიად ახალ, მნიშვნელოვან ამბავს ვიგებთ ჩვენი ქვეყნის ცხოვრებიდან, შუქი ეფინება ზოგ სადავო საკითხს, ხშირად ივსება და ზუსტდება სხვა წყაროების ცნობები. ჰიშატაკარანები ადასტურებენ, რომ სომხურმა მოსახლეობამ დიდი რაოდენობით მოაშურა საქართველოს XIV, განსაკუთრებით კი XV საუკუნეში, აღნიშნულია ისიც, თუ სახელდობრ სად დამკვიდრდნენ მოსული სომხები. XV საუკუნეში თვალსაჩინოდ უნდა მოემატა მათ რიცხვს

---

[16] იხ. ა. აბდალაძე, საქართველოს XIV საუკუნის ისტორიის ზოგიერთი საკითხი სომხურ ხელნაწერთა ანდერძ-მინაწერების ცნობათა შუქზე, საისტორიო კრებული, V, თბ., 1976, გვ. 82—83; მ ი ს ი ვ ე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, „მაცნე", ისტორიის სერია, 1976, № 3, გვ. 75—76.



თბილისში. ამაზე ისიც მეტყველებს, რომ აქ XIV საუკუნეში გად-
წერილი მხოლოდ ორი ხელნაწერია ცნობილი, XV საუკუნეში კი —
თხუთმეტი, ამათგან თერთმეტი 1432 — 1463 წლებისაა. მართალია,
XV ს-ის სომხური ხელნაწერი დაახლოებით ორჯერ მეტია ცნობი-
ლი, ვიდრე XIV საუკუნისა, მაგრამ ამის გათვალისწინებითაც აშკა-
რაა, რომ XV საუკუნეში თბილისში გაცილებით მეტი სომხური
ხელნაწერი დამზადებულა, ვიდრე წინა საუკუნეში. როგორც
ეტყობა, XV ს-ის მეორე მეოთხედში სომხები დიდი რაოდენობით
მოვიდნენ და დამკვიდრდნენ თბილისში. მათი გამოყენებით ქართ-
ველი ხელისუფალნი ცდილობდნენ, ალბათ, XIV ს-ის ბოლოსა და
XV ს-ის პირველ ნახევარში მტერთა შემოსევების შედეგად დაკნი-
ნებული ვაჭრობა-ხელოსნობა გამოეცოცხლებინათ.

XIV—XV სს. საქართველოს შესახებ ხელნაწერთა ჰიშატაკარანების ცნობების ღირსებებთან ერთად უნდა აღინიშნოს მათი ფრაგმენტულობაც. მასალების მეტისმეტი ნაკლებობა რომ არა, შესაძლოა, ჰიშატაკარანები არც ჩათვლილიყო აღებული ხანის საქართველოს ისტორიის მნიშვნელოვან წყაროდ. რამდენიმე წლის წინათ გამოიცა XVII ს-ის პირველი ოცწლეულის ჰიშატაკარანების შემცველი კრებული (მასში ათასზე მეტი ერთეული შედის). საქართველოს შესახებ ცნობები იქაც მოიპოვება, მაგრამ გვრჩება შთაბეჭდილება, რომ მათ ჩვენთვის გაცილებით ნაკლები მნიშვნელობა აქვთ, ვიდრე XIV—XV სს. ჰიშატაკარანებს. უწინარეს ყოვლისა, ეს გამოწვეულია იმით, რომ XVII ს-ის პირველი მეოთხედის შესახებ მასალები შედარებით უხვად მოგვეპოვება, თუმცა გასათვალისწინებელია ისიც, რომ ამ დროს საქართველოს აღარა აქვს ისეთი გავლენა საერთაშორისო სარბიელზე, როგორიც XIV—XV საუკუნეებში ჰქონდა.

საქართველოში შემოჭრილ მტერთა რაოდენობის, საქართველოს მცხოვრებთა მსხვერპლის და სხვა რიცხობრივი მონაცემებიც ჰიშატაკარანებში ხშირად გაზვიადებული ჩანს, თუმცა, შესაძლოა, ზოგჯერ ეს გამოწვეული იყოს არა სინამდვილის შეგნებული გაყალბებით, არამედ იმით, რომ იმდროინდელ ადამიანებს მრავალრიცხოვანი კრებული გაცილებით უფრო მეტად ეჩვენებოდათ, ვიდრე ის იყო.

* * *

ქართულ სამეცნიერო ლიტერატურაში ხელნაწერის ჰიშატაკარანის შესატყვისად რამდენიმე ტერმინი გვხვდება: „მინაწერი“[17], „მინაწერ-ანდერძი“[18], „ანდერძნამაგი“[19], „ანდერძ-მოსახსენებელი“, „ანდერძი“[20], „მოსახსენებელი“[21]. როგორც აღვნიშნეთ, ხელნაწერთა ჰიშატაკარანები წარმომავლობით იგივეა, რაც ხელნაწერთა ანდერძები, კოლოფონები. ამიტომ უფრო მისაღებია, ქართულად მათ ხელნაწერთა ანდერძები ვუწოდოთ. ამასთანავე სასურველია, სახელწოდებაშივე იყოს მინიშნებული განსხვავებაც, რომელიც თანდათან წარმოიქმნა ხელნაწერთა ჰიშატაკარანებსა და ანდერძებს შორის. ამის გამო, ჩვენ ვფიქრობდით, რომ უმჯობესი იყო „ჰიშატაკარან“-ის შესატყვისად გვეხმარა „ანდერძ-მინაწერი“[22], მაგრამ რადგან „მინაწერი“ გარკვეული სახის ძეგლთა აღმნიშვნელი ტერმინია, „ანდერძ-მინაწერის“ შემოტანამ „ჰიშატაკარან“-ის შესატყვისად, შესაძლოა, არასწორი წარმოდგენა შექმნას ხელნაწერთა ჰიშატაკარანების შესახებ. ყოველივე ზემოთქმულის გამო, ჩვენ ამჟამად ვამჯობინებთ, სომხური „ჰიშატაკარან“, ვითარცა ხელნაწერთა თავისებური ანდერძების, კოლოფონების აღმნიშვნელი ტერმინი ქვემოთ აღარ ვთარგმნოთ.

XIX—XX სს. მანძილზე ხელნაწერთა მრავალი ჰიშატაკარანი გამოქვეყნდა: ჯერ კიდევ XIX ს-ის დამდეგს სომეხ მოღვაწეებს იმდენად კარგად სცოდნიათ მათი ფასი, რომ 1814 წელს მოძღვარ

[17] ლ. მელიქსეთ-ბეგი, „ჩრდილო მხარეთა სომეხთა მოძღვარნი“ და მათი ვინაობა, ტფ., 1928, გვ. 175, 178 (შენ. 5), 189 და სხვაგანაც.

[18] ლ. მელიქსეთ-ბეგი, სტეფანე სივნიელის „ორბელთა ისტორიის“ ქართული ვერსია, საისტორიო მოამბე, 6, თბ., 1952, გვ. 84.

[19] ი. აბულაძე, რუსთაველის ხანის ქართულიდან ნათარგმნი ძველი სომხური მწერლობის ძეგლები, ენიმკის მოამბე, III, თბ., 1938, გვ. 130—131.

[20] ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კოსტანტინეს შესახებ, ენიმკის მოამბე, V—VI, თბ., 1940, გვ. 47—48, 53—55; მისივე, „ქართლის ცხოვრების“ ძველი სომხი მთარგმნელი და მისი მოღვაწეობის ხანა, წიგნში: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966, გვ. 228; ვ. ნალბანდიანი, თბილისი ძველ სომხურ მწერლობაში, მთარგმნელები: ნ. ჯანაშია, ე. ცაგარეიშვილი, თბ., 1959, გვ. 15—17, 120—121.

[21] გ. მაისურაძე, ერთი სომხური წყარო ღემნა უფლისწულის აჯანყების შესახებ, წიგნში: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966, გვ. 255—256, 262; ზ. ალექსიძე, დავით ქობაირელის „მოსახსენებელის“ ერთი ადგილის განმარტებისათვის, „მაცნე“, ისტორიის სერია, 1971, № 3, გვ. 165.

[22] А. П. Абдаладзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 5.



ოვანეს ზოჰრაბს განუზრახავს შეეკრიბა ვენეციის მხითარიანთა მატენადარანში იმ დროს არსებული ყველა ხელნაწერის ჰიშატაკარანები. ზოჰრაბს ეს საქმე წამოუწყია კიდეც, მაგრამ სამუშაოს გაგრძელება ველარ მოუხერხებია[23]; მას მრავლად გამოუჩნდნენ მემკვიდრეები; მიუხედავად ამისა, ხელნაწერთა ჰიშატაკარანების შედარებით სრული კრებულები მხოლოდ მიმდინარე საუკუნის 50-იანი წლებიდან ქვეყნდება[24]. ხელნაწერთა ჰიშატაკარანების გამოვლენა და მათი გამოსაქვეყნებლად გამზადება დღესაც გრძელდება. სომხურ ხელნაწერთა XIV—XV სს. ჰიშატაკარანების საკმაოდ დიდი ნაწილი, უფრო სწორად მათი ცალკეული ადგილები თარგმნილია ინგლისურად[25].

მსოფლიოს მრავალ სხვადასხვა ქვეყანაში დაწერილი XIV—XV სს. დაახლოებით 2800 ჰიშატაკარანიდან ჩვენ შევარჩიეთ 140-მდე (ისინი ძირითადად სომხეთსა და საქართველოშია დაწერილი) და ვთარგმნეთ მათი ის ადგილები, რომლებიც, ჩვენი აზრით, შეიძლება გამოვიყენოთ საქართველოს ისტორიის მასალად. ზოგიერთი ჰიშატაკარანი, მეტადრე საქართველოში დაწერილი, შედარებით სრულად ვთარგმნეთ, რათა ამით ძველი სომხური ენის არმცოდნე მკითხველს გარკვეული წარმოდგენა შეექმნას ამ ძეგლთა რაობის შესახებ.

ჰიშატაკარანების შერჩევისას ვხელმძღვანელობდით ლ. ხაჩიკიანის მიერ გამოცემული, მითითებული კრებულებით; მხოლოდ რამდენიმე მათგანი ამოვიღეთ ხელნაწერთა აღწერილობებიდან. თუ ჰიშატაკარანი ლ. ხაჩიკიანამდეც იყო გამოქვეყნებული, ვუთითებთ ადრეულ გამოცემებსაც.

ზუსტი, მარჯვე შესატყვისების დაუძებნელობის გამო უთარგმნელად ვტოვებთ ტერმინებს: „გავარ“ (აღნიშნავს ქვეყნის მხარეს,

[23] J. Muyldermans, Un recueil manuscrit de colophons armeniens, Analecta Bollandiana, LXVIII, 1950, გვ. 286—237.

[24] Գարեգին Ա Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, Ա, 1951, Անթիլիաս; ԺԴ դարի հայերեն ձեռագրերի հիշատակարաններ. կազմեց Լ. Ս Խաչիկյան, Ե., 1950 შემდეგში: XIV საუკუნის ჰიშატაკარანები; ԺԵ դարի հայերեն ձեռագրերի հիշատակարաններ, կազմեց Լ. Ս. Խաչիկյան, I, 1955, II, 1958 III, 1967, შემდეგში: XV საუკუნის ჰიშატაკარანები; Հայերեն ձեռագրերի ԺԷ դարի հիշատակարաններ (1601—1620 թթ.), կազմեցին Վ. Հակոբյան, Ա. Հովհաննիսյան, Ե., 1974.

[25] Colophons of armenian Manuscripts, 1301—1480, Source for Middle Eastern History, selected, translated, and annotated by Avedis K. Sanjian, Cambridge, Massachusetts, 1969.

მცირე ადმინისტრაციულ ერთეულს)[26], „ნაჰანგ“ (გავართა მომცველი დიდი ადმინისტრაციული ერთეული), „პარონ“ (საერო ხელისუფალთა ტიტულია, მომდინარეობს ფრანგული baron-იდან).

ჩვენ მიზანშეწონილად ჩავთვალეთ, რიცხვების აღსანიშნავად ასოები ქართულ თარგმანშიც დაგვეტოვებინა. აქ წარმოვადგენთ თარგმანში გადმოტანილ ასოთა რიცხობრივ მნიშვნელობებს: ა—1 ბ—2, გ—3, დ—4, ე—5, ზ—6, Ց—7, ც—8, თ—9, ჟ—10, ი—20, ლ—30, ხ—40, წ—50, კ—60; ჰ—70, ძ—80, ღ—90, ჭ—100, მ—200, ჲ—300, ნ—400, შ—500, ო—600, ჩ—700, პ—800, ჯ—900, რ—1000. ყველა თარიღიან ჰიშატაკარანში გამოყენებული სომხური დიდი წელთარიცხვის დასახელებული წლის ჩვენს წელთაღრიცხვაზე გადმოსაყვანად მოცემული რიცხვი უნდა დავუმატოთ 551-ს. თარგმანში ამ ოპერაციის უჩვენებლადაა მოტანილი თარიღი ჩვენი წელთაღრიცხვით. ძველი სომხური, მოძრავი კალენდრის მიხედვით, წელიწადში 365 დღეს ანგარიშობდნენ. ამიტომ ყოველ ოთხ წელიწადში ერთხელ ახალი წელი ერთი დღით ადრე დაიწყებოდა. ასე მაგ., დიდი სომხური წელთაღრიცხვის 750 წ. (ჩვენი წელთათრიცხვით 1301 წ. 5. 01—1302 წ. 4. 01) დაიწყო 5 იანვარს, 754 წ. — 4.01-ს, 758 წ.—3.01-ს. 778 წ.—29. 12-ს, 798 წ.—24. 12-ს, 838 წ.—14. 12-ს, 878 წ.—4. 12-ს, 938 წ. (1488 წ. 19. 11—1489 წ. 18. 11)—19. 11-ს[27]. როგორც ვხედავთ, სომხური დიდი წელთაღრიცხვის ესა თუ ის წელი, ჩვეულებრივ, ჩვენი წელთაღრიცხვის ორი წელიწადის ნაწილებს თანხვდება. სიმარტივისათვის თარგმანში ეს ასახული არ არის.

---

[26] ილ. აბულაძის დაკვირვებით, ძველი ქართული მწერლობის ძეგლებში „გავარ“-ის შესატყვისად გვხვდება სანახები, სოფელი, ქუეყანა, ჴევი — იხ. ილ. აბულაძე, ძველი ქართულის ლექსიკიდან, გოვარი — გუარი, შრომები, II, თბ. 1976, გვ. 10, შენ. 1.

[27] **Բ. Թումանյան, Հայ աստղագիտության պատմություն**, Ե., 1968. გვ. 279—287.



# ტ ე ქ ს ტ ე ბ ი

## 1

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1304 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ხაჩატური, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. **Մայր ցուցակ հայերեն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վենետիկ, հատ. առաջին, յօրինեց Բ. Սարգիսեան, Վենետիկ, 1914**, გვ. 488; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 33, გვ. 28.

დიდება [შენ] ქრისტე, ღმერთო ჭეშმარიტო, ვინც ღირსად ჩამთვალე ეს ცოდვილი და უკეთური მონა, უვარგისი მჯღაბნელი ხაჩატური, დამესრულებინა თქვენი საკვირველი ძალის მცნებათა წერილი...

აწ კი, უფალო ჩემო იესო ქრისტე, შეიწყალე მონა შენი მარტიროსი, შენი წმ. სახარების მომგებელი, რომელმაც შეიძინა იგი თავისი მშობლების მეოხად, მოსახსენებლად. ჰოი ყრმანო უფლისანო, რაჟამს მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ წერილს, თქვენს ლოცვებში გულისხმიერად მოიხსენეთ ჩემი მშობლები, ტნკიკი და ქემერი, ასტვაწატური და ქალბატონი მინა, აგრეთვე მეც, ცოდვილი მარტიროსი და ჩემი თანამეცხედრე თარქანი, ჩემი ძმები ჰაკობი და გრიგორი; ხოლო ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ და შეგიწყალებთ თავის მეორედ მოსვლისას...

აწ, დაიწერა ეს [წიგნი] სამეფო ქალაქ ტფილისში, ცოდვილი და უხმარი მწერლის ხაჩატურ დიაკვნის მიერ, მარტიროს ასტვაწატურის ძის სარგებლობისათვის, წმ. დედოფლისა და ღვთისმშობლის მარიამისა და სხვა წმინდანთა მფარველობით. დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „ჩწგ“-ს (1304), „თ“ (9) აგვისტოს, სომხებზე ჰეთუმისა და ქართველებზე დავითის მეფობისას[1], სომეხთა კათალიკოსის უფალ გრიგორის მამამთავრობისას, ყაზანის ძმის, თვითმპყრობელ დიდი არღუნის ძის, ხარბანდას მიერ ქვეყნის პყრობის დროს.

## 2

დ რ ო: 1307 წ. (XV ს-ის ხელნაწერში დედნიდან გადმოსული ჰიშატაკარანი), ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: ვარდან აღმოსავლელის ისტორია. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 61, გვ. 46.

[წიგნი დაიწერა] ჩვენი წელთაღრიცხვის „ჩწზ“ (1307) წელს, ჩვენთა გაჭირებისა და უწესოებათა ჩვენთა გახშირებისას, როდესაც კიდევ უფრო მომრავლდა ჩვენზე, ქრისტიანთა ნათესავის მიმართ, მოისართა ტომის რისხვა და იმატა მათმა ავკაცობამ, რამეთუ ხორასანში გამოჩნდა ახალგაზრდა, ცალთვალა კაცი, მსგავსი ანტიქრისტესი, რომელიც ოდესმე უნდა მოვიდეს; ქვია მას ხარბანდა, რაც ითარგმნება ვირის მსახურად, შვილია არღუნისა, ჰულაგუს ძისა. მას ქრისტიანობის აღმოფხვრა ეწადა სომეხთა და ქართველთა ქვეყნიდან; ამას ხელი შეუშალა უფალმა და არ შესრულდა მისი ბოროტი განზრახვა. შემდგომ სხვა საქმე მოიგონა სატანის მოციქულმა, მან ბრძანა, რომ ქრისტიანებს მთელ მის საბრძანებელში შეურაცხმყოფელი ნიშნები ეტარებინათ, შესაძლებლობის მიხედვით მათთვის უნდა გადაეხდევინებინათ სულადი გადასახადი, „ხ“ (40)-დან „ჟ“ (10) ვერცხლამდე[2]. ამ სასტიკ დროში დასრულდა ეს [წიგნი]...

## 3

ა დ გ ი ლ ი: ჰოჰანავანქის მონასტერი, დ რ ო: 1310 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: მამახათუნი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 89, გვ. 65.

...ჰოი, წმიდანო მამანო ...მოგვიხსენეთ ქრისტეს მხევალი მამახათუნი და ჩემი ღვთისმსახური მეუღლე, პატივდებული მთავარი ჯაჯური, თუმცაღა ტომით ქართველი, მაგრამ ყველა ეკლესიის კეთილმოსურნე[3], აგრეთვე ჩემი მშობლები, სუპა და ტიკნანცი, ძმები, ჰაზარბეკი, კუკორი და ამირი... [წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „ჩწთ“-ს (1310), მოისართა ნათესავში ხარბანდა ხანის ქვეყნის პყრობისას, სომხებზე ალინახის მეფობისას, დიდად გონიერი ესაიას ლოტბარობისას(?), აირარატში, ანბერდად წოდებულ გავარში, წმ. და ღვთის სამკვიდრო ტაძარში, ჰოჰანავანქში... ჩვენს გავარში ტაირის ძის ქურდის, დიდი და ღვთისმსახური ქურდის შვილიშვილის, მთავრობისას...



## 4

ა დ გ ი ლ ი: პატარა სიუნიქი, დრო: 1312 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა. სახარება. **Ճանապարհորդութիւն ի Մեծն Հայաստան, աշխատասիրութեամբ Սարգիս վարդապետի Ջալալեանց, մասն Ա., Տփխիս, 1842,** გვ. 167—168; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 114, გვ. 84.

[წიგნი დაიწერა] მოისართა ნათესავის მიერ სამყაროს ფლობისა და მთელს ქვეყანაზე მეფობის ხანაში, მუხთალ დროში, მათი ბატონობისას პონტოს ზღვიდან კასპიის ზღვამდე და მდინარე ევფრატიდან კოვკასის მთების იმიერ მხარემდე, მათზე ხარბანდად წოდებული ქვეყნის მფლობელი ხანის მეთაურობისა და თვითმპყრობელობისას, სომხური წელთაღრიცხვის „ჩკა“-ს (1312)...

## 5

ა დ გ ი ლ ი: სოფელი შიკბაკი, დ რ ო: 1313 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვჰანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XIV-ს-ის ჰიშატაკარანები, № 128, გვ. 94.

დიდება [ღმერთს] ...ვინც მე უღირსსა და ცოდვილს დამასრულებინა ეს წმ. სახარების წიგნი, სომხური ათვლის „ჩკბ“-ს (1313), „ც“ (8) სექტემბერს, სომხებზე ოშინის მეფობისას და უფალ კოსტანტინეს კათალიკოსობისას, ტაოს ქვეყანაში, პარონ თაყას მიერ ქვეყნის ფლობის დროს, სოფელში, რომელსაც ჰქვია შიკბაკი[4]...

## 6

ა დ გ ი ლ ი: გლაძორის მონასტერი, დ რ ო: 1314 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: პოღოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 134, გვ. 9.

...[წიგნი დაიწერა] დიდგვაროვანი, წარჩინებული, ბრწყინვალე ახალგაზრდის, სახელად ტარსაიჭის, სული წმიდას მადლით სტეფანოსად სახელდებულის ბრძანებითა და წარსაგებლით, რომელიც მამის ხაზით არის ორბელიანთა გვარისა და შთამომავლობისა. ხოლო დედით შთამომავალია დიდი ამირსპასალარის ზაქარეს გვარისა[5]... სული წმიდას მოწოდებითა და ამორჩევით აღჭურვილია სიუნიქის მოძღვრობისა და ეპისკოპოსობის პატივისა და თანამდებობის მისაღებად...

## 7

ადგილი: სოფელი დონევანქი, დრო: 1316 წ., გადამწერი: ჰოვჰანესი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები № 157, გვ. 121.

ღვთის შეწევნით დავიწყე და მისივე წყალობით დავასრულე ოთხი მახარებლის ეს ღმრთივ-მეტყველი თხზულება... სასტიკ და უკეთურ დროში, სომხური წელთაღრიცხვის „ჩკე“ (1316) წელს, როდესაც ჩვენ მოზღვავებულ ცოდვათა გამო თავს დაგვატყდა ღვთის სასტიკი რისხვა, [გამოჩნდა] კალია და მრავალი გვარი გაჭირვება: ბასიანი, დერჯანი, ხოჩაისის ნაწილი, ტორუტაფი და მრავალი სხვა, რომლის მოთხრობა ენით ვის ძალუძს...

## 8

ადგილი: გლაძორის მონასტერი, დრო: 1321 წ., გადამწერი: კირიონი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 207ა, გვ. 166.

აწ, დაიწერა ეს [წიგნი] ჩვენი, სომხური წელთაღრიცხვის „ჩჰ“ (1321) წელს, სასტიკ და უკეთურ დროში, როდესაც სომეხთა და ქართველთა მთელი ქვეყანა მძლავრობით ეპყრა მოისართა ნათესავს. ქართველებზე გორგედ[6] სახელდებულის, დიდ სომხეთში ჩვენი მეფის კანონიერი მემკვიდრის ლეონის მეფობისას, უფალ კოსტანტის მამამთავრობისას...

## 9

ადგილი: გლაძორის მონასტერი, დრო: 1323 წ., მომგებელი: ესაია ნჩეცი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 228ა, გვ. 182.

...[წიგნი დავაწერინე] იაფეტური წელთაღრიცხვის „ჩჰბ“-ს (1323), დიდი თვითმპყრობლის, [ა]ბუსაიდად სახელდებული ხანის მიერ ქვეყნის ფლობისას, სომხებზე კილიკიის ტახტზე მჯდომი ლევონის, საქართველოსა და დიდ სომხეთში მეფე გიორგის მეფობისას[7], სიუნიქში დიდი ერისთავთა მთავრის, ყოვლად ღვთისმსახური, მამაცი და მარად ძლევამოსილი ბურთელის განმგებლობისას... დაიწერა ეს [წიგნი] სიუნიქის გავარში, ვიწრო სადგომში, ზემოაღნიშნული დიდი ერისთავთა მთავრისა და ძლევამოსილი სპასპეტის ბურთელის მთავრობისა და განმგებლობისას...



## 10

ადგილი: ჯლონას უდაბნო, დრო: 1330 წ., გადამწერი: კირაკოს ეზნკაიეცი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 283ა, გვ. 224—225.

...აწ, დაიწერა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „ჩჰთ“-ს (1330), უფალ ჰაკობის მამამთავრობისას, სომხებზე ლევონისა და ქართველებზე გეორგის მეფობისას, [ა]ბუსაიდის ხანობისას...

## 11

ადგილი: ხუმითის მონასტერი, დრო: 1331 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: კონდაკი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, №291, გვ. 232.

...[წიგნი დაიწერა] სომხური ათვლის „ჩძ“-ს (1331), [ა]ბუსაიდის ხანობისას, სომხებზე ლევონის მეფობისას, ხოლო ქართველებზე გორგეს[8] მეფობისას...

## 12

ადგილი: სოფელი ალეთი, დრო: 1331 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 292, გვ. 234.

...[წიგნი დაიწერა] იაფეტური წელთაღრიცხვის „ჩძ“ (1331) წელს... დიდი თვითმპყრობლის [ა]ბუსაიდ ხანის მიერ ქვეყნის ფლობისას, რომელიც ბატონობს მრავალ ნათესავზე, პონტოს ზღვიდან კასპიის ზღვამდე და ჯაჰუნად წოდებულ მდინარემდე...

## 13

დრო: 1335 წ., გადამწერი: გრიგორ ხუცესი, სახელწოდება: კრებული. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 332, გვ. 268.

...[1335 წელს] გაძლიერდა [ა]ბუსაიდ ხანი*,
მთელი ქვეყანა მორჩილებდა მას,
მძლავრობით ეპყრა ხორასანი ამუს მდინარემდე,
ასურეთი და შუამდინარეთი, ბაბელის ქვეყანა სულ მთლად,
მასვე [ეჭირა] რუმი და კილიკია, ქვეყანა პალჰავანთა,
ასევე ტახტი მეფსალმუნის, ქართული გავარიც[9]...

---

* ლექსების თარგმანი ყველგან წარმოადგენს პწკარედს.

## 14

ადგილი: წმ. კირაკოსის მონასტერი, დრო: 1335 წ., გადამწერი: ნერსესი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 339, გვ. 276.

...აწ მე ყოველთაგან უნარჩევესმა მელიქშაჰმა, სოფელ თილუხარძენიდან... ღვთის წყალობით დავაწერინე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებით...

თქვენს ლოცვებში გულისხმიერად მოიხსენეთ მელიქშაჰი და მისი მეუღლე ქართველი ქალბატონი...

## 15

ადგილი: **მენკერტი**, დრო: 1336 წ., გადამწერი: **ბარსეღი**, სახელწოდება: **სახარება.** XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № **350 ა**, გვ. 28**5**—286.

...ღვთის წყალობით დაწყებულ იქნა და მისივე შეწევნით დასრულდა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჩძე“-ს (1336), ცოდვილი და უხეირო მწერლის ბარსეღის მიერ, სასტიკ და მუხთალ დროში, როდესაც მძლავრობდა ისმაილის ნათესავი ქრისტიანთა ნათესავზე; სახელად თამურმა დაარბია ეკლესია-მონასტრები[10], ურჯულოთა შიშით უცხო ქვეყნებს მიაშურეს წმ. მოწესეებმა.

დაიწერა ეს [წიგნი] ბასიანის გავარში, აუღებელ დაბა-ქალაქთან, რომელსაც მენკერტი ჰქვია, უფალ ვარდანის მამამთავრობისას...

## 16

ადგილი: სურხათი, დრო: 1336 წ., გადამწერი: ტერტერ ერევანცი, სახელწოდება: ვარდან აიგეკცის ქადაგებანი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 351, გვ. 286—287.

...აწ. დაიწერა [ეს] წიგნი სომხური წელთაღრიცხვის „ჩძე“-ს (1336), დედაქალაქ სურხათში, ყირიმში, პარონ შაჰანშაჰის აშენებულ წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, უხმარი და შეურაცხი მწერლის, მღვდლობის სახელის უღირს ტერტერის მიერ...

მე, ტირაცუ, კაცი უღირსი,
საბრალობელი, უდები მღვდელი...



ჩამოველ საქართველოდან,
ხორ-ვირაპის მეზობელი,
შესანიშნავ ქალაქ ერევნიდან[11].
გადმოვიარე ეს უსაზღვრო ზღვა,
მოვედი ფრანკთა ქალაქში, კაფას,
[და] ვწერდი ამ წიგნსა, ვარდანს...

## 17

დრო: დაახ. 1336 წ., გადამწერი: ტერტერ ერევანცი, სახელწოდება: ვარდან აიგეკცის ქადაგებანი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 353ა, გვ. 288.

მე, ტერტერი, უღირსი მწერალი,
რომელმაც ეს წიგნი, ვარდანი, დავწერე,
ცოდვებით სავსე და თანამდები,
უდები მღვდელი, საბრალობელი,
მოვედი საქართველოდან,
ხორ-ვირაპის და ეჩმიაძინის მეზობელი
შესანიშნავ ქალაქ ერევნიდან[12]...

## 18

ადგილი: სოფელი ალეთი, დრო: 1337 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. **Ազգագրական Հանդէս: Բ. գիրք**, **1897**, გვ. 284; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 364, გვ. 296.

...[წიგნი დაიწერა] იაფეტური წელთაღრიცხვის „ჩძზ“-ს (1337)... უფალ ზაქარიას წინამძღვრობისას, დიდი თვითმპყრობელის მაჰმუდ ხანის მიერ ქვეყნის ფლობისას, რომელიც ბატონობს მრავალ ნათესავზე, პონტოს ზღვიდან კასპიის ზღვამდე და ჯაჰუნად წოდებულ მდინარემდე...

## 19

**ადგილი:** სიუნიქი, დრო: დაახლ. 1337 წ., სახელწოდება: სახარება (?). **Ղ. Ալիշան, Սիսական, Վենետիկ**, **1893**, გვ. 95; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 366, გვ. **297**.

...[წიგნი დაიწერა] სისაკანში სომეხთა და ქართველთა დიდი მხედართმთავრის, მეფური წარმომავლობის მთავრის ბურთელის მბრძანებლობისას, აგრეთვე მისი ნათელმოსილ, ძოწითშობილ, ახო-

ვან, გმირ ნაშიერთა ბეშქენისა და ივანეს [განმგებლობისას], რომელნიც ყოველმხრივ გავდნენ ღვთისმსახურ მამას, სახელდობრ, სიბრძნითა და ქვეყნისა და ლაშქრის წინამძღოლობით, აგრეთვე სამეფო კარზე დაწინაურებითა და განდიდებით, რამეთუ პატივი შიაგო მათ უფალმა.

20

ადგილი: სოფელი ვარდნშენი, დრო: 1341 წ., გადამწერი: ნატერი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 403, გვ. 327.

...[წიგნის გადაწერა] დასრულდა უცები და უნარჩევესი, სასჯელის თანამდები მწერლის ნატერის მიერ, სომხური ათვლის „ჩლ“-ს (1341), „ბ“ (2) აპრილს, ტაოელთა გავარში, სოფელში, რომელსაც ვარდნშენი ჰქვია. ხოლო პირველი „ბ“ (2) თავი ადრევე დაეწერა ვინმე სტეფანოს ხუცესს ქალაქ კანიდან, რომელსაც არ დასცალდა მისი დასრულება... მისმა შვილიშვილმა გეორქ დიაკონმა ეს [წიგნი] დასასრულებლად მოგვცა ჩვენს უმდაბლესობას და ჩვენ ღმერთის ძლიერებამ ბოლომდე მიგვაყვანინა. მოსული ვიყავით [რა] ბაიბურთის გავარიდან, აუღებელი ციხესიმაგრიდან, დავსახლდით სოფელში, რომელსაც ჰქვია კანი, იქ დავიწყეთ ერთი ნაწილის წერა. მაგრამ მთელი გავარისა და ქალაქის მოსახლეობა, ყველა მცხოვრები, ქრისტიანი და ისმაილიტი აოტა „ბ“ (2) მთავარმა, რომელთა სახელების მოხსენება საჭირო არაა. ყველანი გაიქცნენ და წავიდნენ უცხო ქვეყანაში. ვტვაკას მთაზე ქარბუქი იყო და იქ ხალხი ცოტა, მაგრამ პირუტყვი ბევრი გაიგუდა, ხოლო სხვა მთაზე, ტერევანცზე — მრავალი ადამიანი და პირუტყვი[13]; ამ უბედურების აღწერა ვის ძალუძს.

21

ადგილი: ბაიბურთი, დრო: 1346 წ., ხელნაწერის განმაახლებელი: ჰოვჰანეს მხატვარი, სახელწოდება: სახარება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 433, გვ. 346.

...[სახარება განახლდა] სასტიკ, მუხთალ დროში, როდესაც აგარის ნათესავისა და ისმაილიტთა მიზეზით დიდი დედაქალაქი თეოდოსიოპოლი დაცარიელდა ადამიანთა და პირუტყვთაგან. ასევე გაუდაბურდა აღმოსავლეთი, ე. ი. ქართველთა ქვეყანა, სადაც ბევრი ამოწყდა, სხვები შიმშილისაგან დაიხოცა[14]. არავის ძალუძს



მოუთხროს უბედურების შესახებ, რომელიც თავს დაგვატყდა ჩვენ, ქრისტიანებს, რაც შეგვემთხვა ცოდვათა ჩვენთა გამრავლების გამო...

ეს წმ. სახარება განახლდა უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჩღე“ (1346) წელს...

22

ადგილი: თბილისი, დრო: 1363 წ., სახელწოდება: იოანე დამასკელის თხზულებანი. **Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց, կազմեց Ն. Պողարեան, Դ. Հատոր, Երուսաղէմ, 1969,** გვ. 521.

...[წიგნი] დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „პ“ და „ჟბ“-ს (1363), დედაქალაქ ტფილისში, წმ. ყოველთა მაცხოვრის მფარველობით, ქვეყნის მანათობელი ჰოვანეს მოძღვრის მოწადინებით, რომლის გავარი და სამშობლო არის ოროტნი[15]...

23

ადგილი: ახალციხე, დრო: 1396 წ., წიგნის შემწირველი: ამირ-სარგისი, სახელწოდება: სახარება (1237 წ. ხელნაწერი). XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 767, გვ. 614.

...მოხსენების ღირსად ჩათვალეთ ზემოაღნიშნული ამირ-სარგისი, მისი მეუღლე ნათელხათუნი[16], და ფაშახათუნი, მამის ძმისწული ვარწიკული და განსვენებული მშობლები, პარონი მხითარი და პარონი მინა-ხათუნი, რომელთაც ქრისტე ღმერთი თავისი ხილვის ღირსად გახდის.

ხოლო შევწირეთ ეს [წიგნი] წმ. ორმეოცთა [ეკლესიას] ახალციხეში, გიორგის მეფობის დროს, ათაბაგ ივანეს პარონობისას[17], უფალ კარაპეტის კათალიკოსობისას, უფალ იაკობოსისა და ნერსესის მამამთავრობისას, სომხური ათვლის „პხე“-ს (1396), რითაც უფალი ღმერთის ნებით ისარგებლონ მღვდლებმა ტირატურმა და სარგისმა, რომლებიც ფრიად გაისარჯნენ წმ. ორმეოცთა [ეკლესიაში] ლოცვითა და წირვით.

24

ადგილი: გამაღიელის მონასტერი, დრო: 1397 წ., გადამწერი: ნერსესი, სახელწოდება: სიტყვათა კრებული. **Բ. Սարգի-**

ախան, Մայր ցուցակ հայերեն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վենետիկ, հատ. Բ., Վենետիկ, 1924, გვ. 1284—85; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 773, გვ. 619.

...[წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „პხზ“-ს (1397), გამაღიელად წოდებულ მონასტერში, კილიკიელებთან უფალ დავითის მამამთავრობისას, უცხოთესლთა [შორის] თამურ-ლანგის მეფობისას, რომლის სამეფო ღმერთმა მოსპოს, აღგავოს და... გვიხსნას ჩვენ მაჭირვებელთა ჩვენთაგან, [ვითარცა ისრაელი] ფარაონის ხელთაგან.

## 25

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1397 წ., სახელწოდება: გრიგორ ნარეკაცის ვედრებათა წიგნი. **Ա. Սրուանձտեանց, Թորոս Աղբար, մասն առաջին, Կ. Պոլիս, 1879**, გვ. 385—386; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 774, გვ. 619.

[წიგნი] დაიწერა ლორეს გავარში, სანაინის სახელგანთქმულ წმ. მონასტერში, წმ. ღვთისმშობლისა და წმ. კათოლიკეს კარზე, იაფეტური დიდი წელთაღრიცხვის „პხზ“ (1397) წელს, ამ ქვეყნის უპატრონობის დროს[18]...

## 26

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1394—1400 წწ. გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: ნერსეს შნორჰალის საგალობლები. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 783, გვ. 625—626.

აჰ, ამ ხანის მიწურულში,
საუკუნის დასასრულს,
გვქონდა შესაძლებლობა
აქ მოსვლის, დამკვიდრების,
სანაინად ხმობილი...
სალხინებელის კარზე...

დაიწერა ეს [წიგნი] ჰოვანესის მიერ გიორგის მეფობაში, [რომელიც არის] შვილი ძლევამოსილი, მამაცი მეფის ბაგრატისა, რამეთუ მის დროში დიდი მშვიდობიანობა იყო საქართველოში[19]...

## 27

ადგილი: სუხარის (ხარაბასტის) მონასტერი, დრო: 1400 წ., გადამწერი: გრიგორ [ხლათეცი], სახელწოდება: კათოლიკე



ეპისტოლეთა სერგის შნორჰალისეული განმარტება. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 784, გვ. 627—628.

... [წიგნი დავწერე] სასტიკ და ცუდ დროში, როდესაც ქვეყანაზე მძლავრობს ანტიქრისტეს წინამორბედი და სატანის მოციქული, კაცი ურჯულო, ქვესკნელის ნაშიერი და ჯოჯოხეთის მემკვიდრე, ბილწი, სასტიკი, ლანგ-თამურად წოდებული უწყალო სისხლისმსმელი; ჩვენ მოხლევავებულ ცოდვათა გამო განგვირისხდა სახიერი ღმერთი, ჩვენს მიმართ მისი წყალობა რისხვად იქცა, მისი სიტკბო სიმწარედ [შეიცვალა], მისმა სიკეთემ ზურგი გვაქცია. და ეს მესამეჯერ მოევლინა ქვეყანას სასჯელად ბოროტი იგი და გამწვრთნელი კვერთხი ღმრთისა. თავდაპირველად ღვთის გულისწყრომის [ნიშნად] ბოროტი გამოჩნდა ჩვენი წელთაღრიცხვის „პლდ“ (1385) წელს, როდესაც თავს დაესხა სპარსთა ქვეყანას, „ბ“ (2) წლის [განმავლობაში], „პლზ“ (1387) წლის დასასრულამდე, ააოხრა და დაატყვევა სპარსეთი და სომხეთი. ამ დროს იყო ბევრი ნგრევა, მრავალი სისხლის ღვრა, შიმშილი და უზომო არეულობა.

„პხბ“ (1393) წელს ისევ დაიძრა და მივიდა ბაბილონში, დაარბია ყოველი ასურისტანი, მოადგა სომეხთა ქვეყანას, კვლავ დაარბია და დაატყვევა იგი, გაიარა ჰონთა კარი და რისხვად მოევლინა ჰონთა მეფეს, სძლია მათ და იქაც ბევრი დაარბია და დაატყვევა. მაგრამ მისი ლაშქარიც დაუძლურდა შიმშილისაგან და მეტად შემცირდა იმ გულზვავის ჯარი. იქედან დაბრუნდა ალანთა კარით[20] და წავიდა თავის ქვეყანაში. კვლავ გააძლიერა ლაშქარი, მხედრობა და გაემართა ინდოსტანს. დაბრუნდა იქედანაც ფრიად ძლევამოსილი მრავალი ალაფითა და სპილოთი თავის ადგილსამყოფელში, სამარყანდში.

როდესაც ცოტათი დამშვიდდა ქვეყანა და ხალხმა ოდნავ მოისვენა იმ ბოროტის რისხვის ფრქვევისაგან, ქართველთა მეფე გიორგიმ დიდი გამარჯვება მოიპოვა... მოვიდა ნახჭევნის გავარის ციხე ერნჯაკში და გამოიყვანა იქედან აჰმად ხანის ძე, სულტანი ტაჰირი, რომელიც ალყაშემორტყმული იყო თამურ-ლანგის ჯარისაგან „პლე“ (1386) წლიდან „პხც“ (1399) წლამდე, „ჟგ“ (13) წელი[21].

ამის გამო მხეცივით გაცოფდა ლანგ-თამური და გამოემართა კვლავ, მესამედ, ურიცხვი ჯარით, უფრო მეტით, ვიდრე პირველად და მეორედ.

მოვიდნენ და შეესივნენ ქართველთა ქვეყანას შემოდგომიდან ზაფხულამდე, არანაკლებ „ჱ“ (7) თვის [მანძილზე]. აიღეს ბევრი ციხე, მოკლეს [მათში] მყოფთაგან მრავალი, თითქმის ყველა მამა-

კაცი გაწყვიტეს, მათი ცოლები და შვილები კი, აურაცხელი, უთვალავი, ტყვედ წაასხეს. მათი მხილველნი სიბრალულით იწვოდნენ, არა მარტო ქრისტიანები, არამედ უცხოთესლნიც, ვინც კი ხედავდა ასეთ უცოდველ კრავთ სისხლმოწყურებულ და კაცსახა მხეცთა ხელთ, რომლებიც არც ქალებს ინდობდნენ, არც ბავშვებს ებრალებოდათ, არც სნეულთ ზოგავდნენ, არც გაჭირვებას უყურებდნენ, არც ჭაღარას სცემდნენ პატივს; ჩვილი ბავშვებიც კი არ ეცოდებოდათ, არამედ უწყალოდ ქვეითად მიერეკებოდნენ ტიტვლებს, ფეხშიშველებსა და თავმოშვლეპილებს. ხოლო რომელთაც სიარული არ შეეძლოთ, ქვებით კლავდნენ და გზას აგრძელებდნენ. ასეთ ვაებას ვინც კი უცქეროდა, მიმართავდნენ მთებსა და ბორცვებს: დაგვეცენით თავს და ჩაგვიტანეთ ჩვენო.*

აწ, ამ სასტიკ და საშინელ დროში დასრულდა ეს [წიგნი], ჩვენი წელთაღრიცხვის „პხთ" (1400) წელს, ახთამარის ნაჰანგში უფალ დავითის მამამთავრობისას, ქაჯბერუნის გავარში, სუხარას მონასტერში, რომელსაც ამჟამად ხარაბასტს ეძახიან...

## 28

ადგილი: ქალაქი ხიზანი, დრო: 1400 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: საღმრთო წიგნი. XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 785, გვ. 630.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სასჯელის თანამდები, უცები და უგუნური მწერლის ჰოვანესის მიერ მოუსვენარ ცხოვრებასა და მრავალგზის მსხემობაში, შერჩეული, საიმედო დედნიდან, სომეხთა ნათესავის დიდი წელთაღრიცხვის „პხთ"-ს (1400), ჰიზანად წოდებულ გავარსა და ქალაქში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით...

როცა ამ წიგნსა ვწერდი მე,
მეფე არა გვყავდა ჩვენ,
თამურ-ლანგ სამარყანდელი
რისხვად მოევლინა სამყაროს.
გაიღო ალანთა კარი,
რომელიც დიდხანს იყო დახშული,
ავი და მრისხანე მოვიდა თამური,
ააფორიაქა ყველა.
გადაიარა საქართველო,

* შდრ. ლუკა 23:30.



იშოვა ბევრი ალაფი და ტყვე.
მთელი ქვეყანა ცახცახმა აიტანა
ვითარცა ტოტზე [მჯდომი] ბეღურა...

## 29

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1401 წ., გადამწერი: სარგისი, სახელწოდება: გრიგორ ტათეველის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 2, გვ. 4—5.

...სომხური წელთაღრიცხვის „პ" (800) და ორმოცდაათ (1401) წელს დასრულდა ამ საღვთო მატიანის წერა, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი, სიუნიქის ნაჰანგში, ჩვენს მხარეში პარონ სმბატისა და მისი სისხლ-ხორცის პარონ ბურთელის მთავრობისას, [რომლებიც იყვნენ] ორბელიანთაგან, დიდი ბურთელის შვილის ივანეს შვილები, მოდგმით სომხები[22]; [წიგნი გადაწერილ იქნა] დიდ და სახელგანთქმულ მონასტერში, ანგელოზთა სამკვიდრო წმ. სავანეში, წმ. მოციქულის ევსტათეს ძმობაში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. განმანათლებლის, ღმრთის სისხლით შეფერადებულ წმ. ნიშთა და აქ შეკრებილ მრავალ სხვა წმინდანთა ნაწილების მფარველობით...

გასულ წელს ჩვენი მოზღვავებული ცოდვების გამო თავს დაგვატყდა ღვთის რისხვა, არეულობა და ქვეყნის წარმწყმედი ნგრევა, რამეთუ ურჯულო მბრძანებელი, ჯოჯოხეთის ძე, თამურ-ლანგად წოდებული, ხორაზმის ტომიდან, რომელმაც სომეხთა ქვეყანა სამგზის წარწყმიდა, ისევ მოვიდა მრავალრიცხოვანი, უთვალავი ლაშქრით; ბოროტ, შეჩვენებულ ქართველ მთავართა, წარჩინებულთა წინამძღვრობითა და ხელშეწყობით აიღო საქართველო, მთელი ქვეყანა ამოწყვიტა და ტყვედ წაასხა, „ჰრ" (100.000) სულის დანაკარგი აღიწერა, ფილაქვის იატაკიანი ეკლესიები დააქცია[23]. არ ძალგვიძს უბედურებისა და ვაების სიტყვით მოთხრობა ანდა ქაღალდზე გადატანა...

## 30

ადგილი: ტაშქობრის ციხე, დრო: 1401 წ., გადამწერი: მარკოსი, სახელწოდება: აბბა იოანეს კიბე ღვთაებრივი ამაღლებისა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 16, გვ. 19.

...დასრულდა მეორე კლემაქსი, რომელიც არის წიგნი-კიბე, ცოდვილი პირის მარკოს მწერლის მიერ ტაშქობრის ციხეში, წმ.

სტეფანოსის ფეხთა წინაშე, ჰონთა ქვეყანაში, ხალხური ენით სურხათად და ყირიმად წოდებულში, დიდი, ადამის წელთაღრიცხვის ექვსი ათას რვაას ოცდაექვსს, ქრისტეს დაბადებიდან სომეხთა ათვლის ათას ოთხას სამს... სომხური წელთაღრიცხვის „პბ“-ს (1401), „ია“ (21) მაისს, მზის ლომის თანავარსკვლავედში ყოფნისას, სომხებზე კარაპეტის კათალიკოსობისას, ჩვენს ნაჰანგში, მთელს ჩრდილო მხარეებზე უფალ სტეფანოსის ეპისკოპოსობისას, უფალ ხაჩატურის მოძღვრობისას, უკეთურ დროში, ხელმოკლეობის ჟამს, როდესაც კაბიწი[24] პური „ლ“ (30) დრამა[25] გახდა.

ეს წიგნი-კიბე, რომელსაც კლემაქსი ჰქვია, ძველადვე ეთარგმნა ვისმე ანტიოქიაში, წმ. სიმეონის [მონასტერში], ბერძნული ენიდან, პირველი „ი“ (20) თავი და ვერ მოესწრო დასრულება, რადგანაც გარდაიცვალა, ხოლო სხვა ვინმემ ჩვენმა ძმათაგანმა, სახელად სიმეონმა ოცი თავის შემდეგ თარგმნა ქართული ენიდან თორმეტი თავი და „ჰლე-ზ“ (135—6) კომენტარი[26]...

## 31

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1406 წ., გადამწერი: გრიგორ გორეცი, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 61, გვ. 57—58.

...აწ, დაიწერა ეს წმიდა, საღვთო საუნჯე, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი გრიგორისა, მწვალებელთა სწავლების წინააღმდეგ შეუდრეკელი მებრძოლისა და გამოჩენილი მჭევრმეტყველისა, ევსტათე მოციქულის წმ. და სახელგანთქმულ მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. განმანათლებლისა და აქ თავმოყრილ სხვა მრავალ წმინდანთა მფარველობით, ზემოხსენებულ ნეტარ მოძღვართმოძღვრის გრიგორის ფეხთა წინაშე, ამ მიდამოში ღვთისმოსავი მთავრების სმბატისა და ბურთელის მთავრობისას, სომხური წელთაღრიცხვის „პწე“-ს (1406), უკეთურ, სულითა და ხორცით დაცემის ხანაში, როდესაც იყო სისხლის ღვრა და ტყვეობა ქრისტიანთა თუ უცხოთესლთა. [დაიწერა] ფრიად ცოდვილი და შეურაცხი მწერლის გრიგორ ბერის მიერ, რომელიც ვარ საქართველოდან, დაბა გორიდან, ჩემი სარგებლობისათვის და ჩემი მშობლების მოსახსენებლად.

აწ. პირქვე დამხობილი გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ ქადაგებას, წაიკითხოთ ან გადაიღოთ, თქვენს წმიდა, სიწმიდით გაცისკროვნებულ ლოცვებში ერთი „უფალო-შეიწყალეთი“ [მომიხსენეთ] მე, გრიგორ მწერალი და ამ [წიგნის] მომგებელი, [აგრეთვე] ჩემი სულიერი და ხორციელი მშობლები, მამის ძმა მკრტიჩ



მოწესე, მამაჩემი ლუსაბერი, მისი ძმა სარგისი, დედაჩემი თამთა-ხათუნი, რომელიც მეტად მწუხარე მიიცვალა ქრისტეს მიმართ, ჩემი ძმა მკრტიჩი, რომელიც ჩაღათაელებმა დაატყვევეს და მწარედ დამწუხრებული დაგვტოვა[27], ჩემი და დედა-ხათუნი, ყველა ჩემი სისხლით მახლობელი და ნათესავი. ხოლო ღმერთი, რომელიც უხვია წყალობისას, შეიწყალებს ყველას, მომხსენებელთ და მოხსენებულთ. სიმეონ მოძღვარს და მის მოწაფეს ჰუნანს, რომელთაც ჩვენ დედანი გვიწყალობეს, ქრისტე ცხოვრების წიგნში ჩაწერს და ზეციურ სასუფეველს მიმადლებს მათ და ჩვენც თავისი ღირშესანიშნავი მოსვლისას, ამინ იყოს.

## 32

ადგილი: ხიზანი, დრო: 1407 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 72, გვ. 66, 68—69.

...დაიწერა ეს თხზულება მრავალცოდვილი და უდები მწერლის, მღვდლის სახელის ულირს ჰოვანესის მიერ ქალაქ ხიზანში, წმ. ღვთისმშობლისა და მამაცი მხედართმთავრების, სარგისისა და გიორგის მფარველობით, სომხური წელთაღრიცხვის „პწზ“-ს (1407), უფალ დავით ალთამარეცის მამამთავრობისას, ყარა იუსუფ თურქის ხანობისას...

ჯერ არს მოვუთხროთ საქმე ვაებისა,
ჩვენი დროების სიმუხთლისა,
რაც თავს დაგვატყდა ბოლო ხანებში,
როცა ეს წმიდა წიგნი დავწერეთ.
ბნელმა მოიცვა ხმელეთი,
ცუდად იქცევა ყარა იუსუფი,
იგია პარონი თურქესტანისა,
ამპარტავანი და უძლეველი ამა ქვეყნისა.
წელში გაწყვიტა ყოველნი,
ციხე მერდინიდან ქალაქ თავრიზამდე,
ასვა სამსალა და დაამწუხრა,
ქართველთა ქვეყანას მიაშურა,
გველისებური შხამით ავსებულმა,
და ამოწყვიტა ქრისტიანები.
იქედან მრავალი წაასხა ტყვედ,
თხუთმეტი ათასი იყო მათი რიცხვი,

ხუთი ათასი მათგანი მოკლეს
ნაირ-ნაირი ტანჯვა-წამებით[28]...

### 33

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1407 წ., გადამწერი: თუმა, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 74, გვ. 74.

...სომხური წელთაღრიცხვის „პწზ“ წელს (1407) სიუნიქის ნაჰანგში დასრულდა წერა ამ საღვთო მატიანისა, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი, ჩვენს ქვეყანაში ორბელიანთა, მოდგმით სომხების, დიდი ბურთელის ძის, ივანეს შვილების პარონ სმბატისა და მისი სისხლ-ხორცის პარონ ბურთელის მთავრობისას...

### 34

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1407 წ., გადამწერი: კარაპეტი, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 83, გვ. 84—85.

დასრულდა ეს კითხვა-მიგებათა წიგნი მოძღვართმოძღვრისა, სომეხთა დიდი მჭევრმეტყველისა, სახელგანთქმული გრიგორისა... მრავალცოდვილი და უხმარი, ბერობის სახელის ღირს კარაპეტის მიერ, ღმერთის ფეხდანადგამ და ზეციურს მიმსგავსებულ დედაქალაქ იერუსალიმში, წმ. გოლგოთასა და საღვთო წმ. საფლავის მფარველობით... ვინც ისარგებლოთ ამ [წიგნით] ან გადაიღოთ, მომიხსენეთ ცოდვებით დამძიმებული და გონებაარეული კარაპეტ ბერი, რომელიც ვარ საქართველოდან[29], აგრეთვე ჩემი მშობლები, მამაჩემი სტეფანოს მღვდელი, დედაჩემი ყირმიზ-ხათუნი...

### 35

დრო: 1411 წ., ავტორი: მათეოს მოძღვარი, სახელწოდება: „საქმენი მოციქულთანის“ განმარტება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 121ბ, გვ. 119—120.

[წერის შევუდექი] სომეხთა ნათესავის დაკნინებისას, უკეთურ ხანაში, დიდთა და პატარათა დამზრალი სულის უდროოდ წარწყმედისას, სამღვდელოთა დასის დაცემისას, სატანის კბილთა ღრჭენისას, „პკ“ (1411) წელს, თორგომიანთა ნათესავის შევიწროების ჟამს; იგი ბოლო ხანს შეეჩეხა დანიელის [წიგნისეულ] მხეცს,



რომელიც ჭამდა და გლეჯდა თავისიანებსა და სხვებს, არ არჩევდა წინამძღოლსა და ქვეშევრდომს, არამედ თანაბრად სპობდა [მათ], ავკაცობა გამრავლდა, მან მოგვაგონა თამურად სახელდებული კოჭლის წინანდელი ბოროტებანი და ისეთივე საფრთხეში აღმოვჩნდით. შემდგომ შემუსრა ვატნიარის ველი, შეიპყრო მისი უფალი და მოკლა ქართველთა მეფე კოსტანტინე, მრავალი ტყვე წაასხა. ამ უკეთურ დროში მე უნარჩევესმა და ცოდვებით დამძიმებულმა მათეოსმა... იმ წელიწადს, როდესაც გარდაიცვალა ჩემი დიდი მოძღვარი გრიგორი... ქრისტე ღმერთის წყალობით დავიწყე [წერა] და მისივე შეწევნით დავასრულე[30]...

### 36

ადგილი: უფლისციხე, დრო: 1412 წ., გადამწერი: მელქისედეკი, სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 135, გვ. 133.

დიდება... ვინც შემაძლებინა ცუდად მხედველ და უხმარ მწერალს მელქისედეკ ევსტათეს დამესრულებინა ეს საგალობელი...

ფრიად მოწადინებულმა ტერუნაკან ბერმა დიდი გაჭირვებით შეიძინა ეს იადგარი ალალ-მართალი მონაგებით, მისი სარგებლობისათვის, მის, მისი მშობლების, ძმებისა და ყველა სისხლით ახლობელთა მოსახსენებლად, მეტადრე სომხეთის მომავალ თაობათაგან მოსახსენებლად, „პკა“ (1412) წელს, უფალ ჰაკობის მამამთავრობისას.

დასრულდა ამ [წიგნის] წერა ქართველთა ქვეყანაში, კოსტანტილის მეფობისას[31], დაბა-ქალაქ უფლისციხეში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, ამ მიდამოში პარონ სმბატისა და მისი ვაჟის პარონ ბეშქენის მთავრობისას, რომლებიც ჟამთა სიავის გამო დევნილ იქნენ თავიანთი მამულიდან[32], მიენდვნენ მხოლოდ ქრისტე ღმერთის მოწყალებას.

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], გადაიღოთ ან წაიკითხოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ მისი მომგებელი, სათნოდ აღზრდილი ხუცესი ტერუნაკანი.

პირქვე დამხობილი გევედრებით ამ აღთქმის მხილველთ მოიხსენოთ ჩემი შესანიშნავი მასწავლებელი მათეოს მოძღვარი, რომელმაც აღგვზარდა ჩვენ და გვასწავლა წერის ხელოვნება. მასთან ერთად [მომიხსენეთ] მეც, ამ [წიგნის] უხმარი მწერალი მელქ[ისედეკი], რომელიც მწარე მსხემობაში ვწერდი[33] და დავასრულე ჩვენი უფლის იესო ქრისტეს წყალობით, დიდება მას.

## 37

ადგილი: ოშაკანი, დრო: 1414 წ., გადამწერი: სარგის თმოქეცი (თმოგველი), სახელწოდება: ჟამისწირვა, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 163, გვ. 162—163.

...დასრულდა ეს ღმრთივ-სულიერი წიგნი დაბა ოშაკანში სომხური წელთაღრიცხვის „ჰკგ“-ს (1414)....

ქრისტეს მიმართ მოიხსენეთ უხმარი მწერალი სარგის თმოქეცი, რომელიც ძალიან გაისარჯა.

## 38

ადგილი: კაფოსის მონასტერი, დრო: 1416 წ., გადამწერი: გრიგორი, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის ქადაგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 199, გვ. 186—187.

...დაიწერა ეს [წიგნი] იაფეტური ტომის, სომეხთა წელთაღრიცხვის 8×100-ს დამატებული „კ“ და „ე“ (65) წელს (1416), სასტიკ, უკეთურ დროში, წარმავალი [ცხოვრების] დასასრულს. ჩვენს მიმართაც სრულდება საღვთო სიტყვა, რომ იმ დღეს აღდგება ნათესავი ნათესავსა ზედა და იქნება ჟამიანობა და უდროოდ სიკვდილიანობა,* რომელთაგან ერთის თვითმხილველი ვიყავით, მეორე მოვისმინეთ. რამეთუ ჩვენთან, ექელიაცის გავარში სასტიკი სიკვდილიანობაა; ამ უბედურების კალმით აღწერას ვინ შეძლებს. აგრეთვე ბოროტებით აღსავსე, ყარა იუსუფად სახელდებული ურჯულო მძლავრი წავიდა და მიაშურა ქართველთა ქვეყანას, აიღო ქალაქი ახალციხე, მამაკაცები პირწმინდად გაჟლიტა, ქალები და ბავშვები ტყვედ წაასხა[34]. მრავალ სხვა მსგავსსაც ვხედავთ ახლანდელ დროში...

## 39

ადგილი: განძასარის მონასტერი, დრო: 1417 წ., გადამწერი: მათეოს მონაზონი, სახელწოდება: წმინდანთა ხოტბა და კრებული. ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კონსტანტინეს შესახებ, ენიმკის მოამბე, V—VI, 1940, გვ. 48—53. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 211, გვ. 194—197.

### ა (XVII ს-ის პირი)

...[წიგნი დაიწერა] ალვანთა ქვეყანაში, სომეხთა წელთაღრიცხვის „ჰკზ“ წელს (1417), რომელ წელსაც შესრულდა მთავრის

* შდრ. მარკოსი 13:8.



სრბა მისი ნაწილების რიცხვისამებრ, რომელიც ჩვენს წინაპრებს დაუწერიათ, ამ წელიწადს იყო სასტიკი გვალვა, გახმა ყოველი მცენარე და დაშრა წყლები, ალვანთა კათალიკოსის უფალ კარაპეტის მამამთავრობისას, როდესაც ქრისტიანებს მთავარი არ ჰყავდათ; რამეთუ ის, რომელიც დარჩენილიყო ბურთელიანთა სახლის ნაშიერი, სახელად სმბატი, გაიქცა საქართველოში და იქ, უცხოობაში გარდაიცვალა. დარჩენილი მისი „ბ“ (2) ვაჟი მოვიდა თავის მამულში, თუმცა თავიანთი სამთავროს უფალნი [კი] არ არიან, არამედ ურჯულოთა ხელთ [ჩავარდნენ]. ხოლო ხაჩენს იყო ვინმე ღვთისმსახური, სახელად ზაზა, ის სააქაოდან გარდაიცვალა; მისი გვარიდან დარჩენილები, ჯალალი თავისი შვილებით, ზაზას ვაჟები, არღუთი და ჯალალდავლე, მისი ძმები, ელეგუმი და ელეგანი ურჯულოთა ხელქვეშ არიან. ასე ჩამომცრობილია სომეხთა სახლის მთავრობა.

სასტიკი დრო დადგა, გამეფდა ვინმე თურქმენი სახელად [ი]უსუფი, რათა ღვთის ნებართვით იყოს მამხილებელი, იმის მიხედვით, რომ ბოროტნი ბოროტად წარწყმდეს*, რამეთუ მეოთხე მხეცის**, კოჭლად წოდებული თემურის აღხოცვისას, მძლავრი [ი]უსუფი სამჯერ შეებრძოლა მის შვილებს, მოკლა ისინი; ხოლო დანარჩენები ლტოლვილნი წავიდნენ თავიანთ ქვეყანაში.

კანონიერი ხანი, სახელად აჰმადი, თავისი ნებით მოვიდა ბაბილონიდან ქალაქ თავრიზში, მის წინააღმდეგაც აღსდგა [ი]უსუფი, მოკლა იგი[35], გადარჩა მხოლოდ შირვანის ამირა, რომლის ამბოხების [გამო] სამჯერ თავს დაესხა მას [ი]უსუფი; ბოლო მოსვლისას დაატყვევა იგი და მრავალი მისიანი; მოკლა ქართველთა საბრალო მეფე კონსტანტინე, რომელიც შირვანის მთავრის მისაშველებლად მისულიყო. იავარყო [მან] ქვეყანა და წავიდა. მნიშვნელოვან ქვეყნებს ამდენი უბედურება დაატეხა თავს [ი]უსუფმა და პატარების შესახებ რაღა ვთქვა?...

### ბ

...მოთქმის ჟამმა მოაწია,
გულისტკივილს ვერ დავფარავ,
რადგან ამ წიგნის გადაწერამდე,
წინა ხანებში, სამი წლით ადრე,

* შდრ. მათე 21 : 41.

** შდრ. წიგნი დანიელისა 7 : 7, 19: 23.

წარწყმიდეს მეფე საქართველოსი,
თურქმენის ბოროტი ნათესავის,
[ი]უსუფად სახელდებული,
სატანის მიერ დატყვევებული კოსტანტინე[36].
მოიცვა დიდმა მწუხარებამ
გონებაცა და არსება ჩვენი,
რადგანაც დიდსა ნათესავს ჩვენსას
ჰყავდა ის თავის მეფის მაგივრად;
დავკარგეთ იგი, მგელნი, ფრინველნი
შეექცეოდნენ მას ცუდ ადგილას[37].
ამ დიდ ვაების წინამორბედი
ჩვენი მონასტრის დარბევა იყო;
ბოროტთავანი ვინმე ფირუმარი
ურჯულოთ ლაშქრის მხედართმთავარი
თავსა დაესხა ვატნიანის ველს.
ჯერ კი სავანე ჩვენი გაძარცვა,
მერმე სასწრაფოდ გაეშურა და
საბრალობელი ველი გათელა,
ერთი ნაწილი გაანადგურა[38].
მაშინ იმ ველის მთავარმა
წამოიყვანა შირვანის ჯარი,
აქეთა მხარეს გადმოვიდა მდინარე მტკვრის,
პირველად ჩვენი მონასტერი გათელა ფეხით,
მერმე კი მის ზემოთ მდებარე მთა,
ზეგარდმო წყალობის [იმედით] ვცოცხლობთ,
თვალცრემლიანნი, უპოვარნი და უვარგისნი.

## 40

ადგილი: სოფელი ოთა, დრო: 1418 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 242, გვ. 222.

[წიგნი დაიწერა] სომეხთა წელთაღრიცხვის „ჰკე“ (1418) წელს, ქართველთა გავარში, სოფელში, რომელსაც ჰქვია ოთა, უფალ ნერსესისა და უფალ იაკობოსის მამამთავრობისას, წმ. ღვთისმშობლის შეწევნით... მოიხსენეთ ჩემი მასწავლებელი უფალი ჰოვანესი, რომელსაც მეტსახელად ოსკეფორი ჰქვია, მასთან ერთად საბრალო მჯლაბნელი მკრტიჩიც[39]...



## 41

ადგილი: ჰერმონის მონასტერი, დრო: 1419 წ., გადამწერი: გრიგორ ახალცხეცი (ახალციხელი), სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის კითხვა-მიგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 739, გვ. 656—659.

...დაიწერა ეს წიგნი ფრიად ცოდვილი და უმეცარი მწერლის, სობერის სახელის ულირსი და საქმეში უნდო გრიგორის მიერ, სომეხთა წელთაღრიცხვის რვაას სამოცდარვა (1419) წელს, თურქმენი პარონის [ი]უსუფის მიერ ქვეყნის ფლობისა და უფალ პოღოსის კათალიკოსობისას. ამ წელიწადს ერთი კათალიკოსი, სახელად გრიგორი, მეტსახელად ხანძოღი, განდევნეს ტახტიდან და უფალი პოღოსი, იერუსალიმის ეპისკოპოსი აიძულეს და დაადგინეს კათალიკოსად. მოიტანეს წმ. მირონი და მისი კურთხევის წიგნი აღმოსავლეთში, სომეხთა ქვეყანაში. ყველანი, მოძღვართმოძღვარნი, მოძღვარნი, ეპისკოპოსნი, მღვდელნი, მთავარნი და ყოველი ერი ხარობდა ხანძოღის დამხობისა და ტახტზე უფალ პოღოსის დაჯდომის, განმტკიცების გამო. ილხენდა სომეხთა ყოველი ნათესავი, რამეთუ იყო [პოღოსი] ყოვლად შემკული მსოფლმხედველობითა და საქმიანობით, სულიერი და ხორციელი სიკეთით. [წიგნი დაიწერა] ქართველებზე ალექსანდრეს, ბაგრატ მეფის ძის, [ი]უსუფ პარონისაგან მოკლული, კოსტანტიანოსის შვილის მეფობისას, აღბუღას ძის ივანეს ათაბაგობისას[40].

დაიწერა ეს წიგნი, რომელსაც ჰქვია კითხვა-მიგებანი, ეღეგეაცის გავარში, ჰერმონის მონასტერში, წმ. განმანათლებლის გრიგორის, წმ. იაკობის ამ წმ. ნიშის, წმ. მოძღვართა საფლავების, აქ განსვენებულ მათ წმ. ნაწილთა და აქვე შეკრებილ სხვა მრავალრიცხოვან წმინდანთა მფარველობით, ამ მწ. კრებულსა და გავარში პარონ ტარსაიჭის მამამთავრობისას, [რომელიც არის] შვილი გუგუნისა, ბურთელის ძის ინანიკის ძისა. [მან] ამ წელიწადს დიდი შევიწროება, მწუხარება და სილატაკე იწვნია, რამეთუ ვინც მთელ გავარს განაგებდა, აწ არც ერთი აგარაკის ან სოფლის მბრძანებლობა არ ძალუძს, რადგან წაართვეს, მიიტაცეს მისგან ყოველი სოფელი და ქალაქი, მონასტერი და უდაბნო; ის, ლტოლვილი, იმალება გამოქვაბულებსა და ტყეებში, ვიდრე მოხედავს უფალი ღმერთი და დაუბრუნებს ადრინდელ დიდებასა და მთავრობას. [წიგნი დაიწერა] ამ ნაჰანგში პარონ სმბატის ძისა და პარონ ბეშქენის ძმის, უფალ სტეფანოსის, მეტსახელად ივანეს მამამთავრობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა დღეგრძელ ყოს თავის სისხლ-

ხორცთან ერთად, ამ წმ. კრებულში სახელოვანი მოძღვართმოძღვრის ჰოვჰანნეს წინამძღვრობისას, რომელიც ამ დროში ბრწყინავდა ვითარცა მზე ვარსკვლავთა შორის, ემსგავსა სეხნიებს იოანე ნათლისმცემელსა და იოანე ზებედეს ძეს... დაიცვას იგი უფალმა ღმერთმა დიდი დიდებით, მისი მოსაწონი დიდებული ცხოვრებით, ხოლო იმ ქვეყანად წმ. მოძღვართა და სეხნიათა მოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს მშობლებსა და ყველა სისხლით ახლობელთან ერთად.

აწ, დაიწერა ეს [წიგნი] თავად ჩემი, ჩემი სულიერი მამისა და მოძღვრის მარუგე მოწესის, სულიერი და ხორციელი მშობლების მოსახსენებლად.

გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], წაიკითხოთ ან გადაიღოთ, თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ მარგარე მოწესე, რამეთუ ჩვენი ფრიად კეთილისმყოფელია, ჩემი პირველი მასწავლებელი ხუცესი მკრტიჩი, აგრეთვე ვარდანი და კარაპეტ ხუცესი, რადგან საბრალოთ მომხსენებელი არა ჰყავთ; „ღმერთო-შეიწყალეთი“ მოიხსენეთ მამაჩემი სარგისი და დედაჩემი ხერხათუნი, თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ აგრეთვე ჩემი ცოცხალი ძმებიც, ასტვაწატური და ავეტისი...

კვლავ პირქვედამხობილი გევედრებით და ვეამბორები თქვენს წმ. ნაფეხურებს, ჰოი ამ წიგნის მკითხველნო და მნახველნო, მოიხსენეთ ზემოაღნიშნული ყველა ჩვენი მშობელი (!); მეც, უხმარი და უცები მწერალი მომიხსენეთ ერთი „ღმერთო-შეიწყალეთი“, ითხოვეთ ცოდვათა მიტევება და ბრალს ნუ დამდებთ, რამეთუ მთელი სამი წელი კალამი ხელთ არ ამიღია, სატანამ მე შურდულში ჩამდო და ქვეყნიდან ქვეყანაში გადამისროლა; მერმე შემეწია ღმერთი და სამი წლის შემდეგ ადრინდელი სიმშვიდე დამიბრუნა. როდესაც მოვედი ამ მონასტერში, „ბ“ (2) წლით ადრე კალიამ მოსავალი შეჭამა და დიდი სიმწარე იწვნია აღმოსავლეთის ქვეყანამ, რამეთუ ზედიზედ სამ წელიწადს მოსავალი განადგურდა და აოხრდა ქვეყანა. ვიდრე ნახევარს დავწერდი, საძმო ოჯახი და სატრაპეზო არსებობდა, შემდგომ მონასტრის მნე წავიდა და სატრაპეზო გაჩანაგდა, ძმობაში განხეთქილება ჩამოვარდა, კიცხვა და დრტვინვა გახშირდა, ყველა დამოუკიდებელ მარტოდმყოფად იქცა. ყველას ჰქონდა სენაკი და მე არა, ყველას ჰქონდა პური, ხოლო მე არა, მონასტრის პური ერთმანეთში გაინაწილეს და მე არ მომცეს, ეგ მსხემიაო, მას წილს ნუ მისცემთო; ყველას ჰყავდა მორჩილი, მსახური, ხოლო მე არა, ყველას ჰყავდა ახლობელი, რომელთაც მათ-



თვის პური და წვნიანი მოჰქონდათ, ხოლო ჩემთვის არა, ყველანი შედიოდნენ წინამძღვრის სენაკში, ჭამდნენ და სვამდნენ, ხოლო მე არა, წინამძღვარმა ყოველი კაცის შიმშილისა უწყოდა, ჩემი კი არა, ძმობის ყოველი წევრი სათითაოდ სენაკში შეჰყავდა და აჭმევდა, ხოლო მე არა, ყოველი კაცის ჭირსა და ლხინს კითხულობდა და ჩემსას არა, ყველას ანუგეშებდა და მე არა, მე კი მისი სიწმინდისათვის ვიჯექ და ვწერდი უსასყიდლოდ, მშიერ-მწყურვალი... წინამძღვრის უფროსი მოწაფე შემომეზიარა, მივიდა წინამძღვართან [და უთხრა], რომ ახალცხეცის დედანს აძლევ და მე არა? ძმათა შეწევნა ასეთი იყო და ჩემი ხორციელი განცხრომა ამ წიგნის წერისას ამ ზომისა. [წინამძღვარმა მოწაფეებს წიგნები დაურიგა „ბ“ (2) და „გ“ (3), ხოლო მე არც ერთი. ღვთის გულისათვის, ვინც მსხემად არ წასულა, დაე ნურც წავა. სატანისაგან სულის მოწყვლის თქმა ენით არ ძალმიძს. ჩემს წასასვლელად გზა ხსნილი იყო და ჩემი გონებაც ვერ ისვენებდა. მთელი ეს მწუხარება გადმოვშალე წიგნის წერისას, ადამიანმა კი არ იცოდა]*. ერთმა სხვა უფროსმა მოწაფემ პატარა ბერი სცემა, გრიგორს ქაღალდი რატომ გაულესეო[42], რატომ გარეთ არ გააგდეო. შემდგომ შემოქმედმა ღმერთმა, რომელიც ადამიანს გაჭირვებიდან იხსნის, შიმშილს მოუკლავს და აჭმევს, მოავლინა ერთი კეთილი კაცი, რომელიც გახდა ჩემი მამა და მისი თანამეცხედრე დედაჩემი; ვიდრე ამ წიგნს დავასრულებდი, ბავშვის ზურგით მუდამ პურს მიგზავნიდნენ მე, უფალმა ღმერთმა მისცეს მათ პური, რომელიც ჭამონ და არ მოშივდეთ, [ხოლო] ჯამალადინ მორჩილს ღრმა მოხუცებულობამდე მიაწევინოს. მე საბრალომ და ეულმა კი, რომელსაც სურა წყლის მომტანიც არ გამაჩნდა, მაგრამ შემწედ ღმერთი მყავდა, ღვთის ნებით დავიწყე და მისივე ძლიერებით დავასრულე [წიგნის წერა] „ჰდ“ (74) დღეში...

## 42

ა დ გ ი ლ ი: სანაინის მონასტერი, დ რ ო : 1420 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მარტიროსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. **„Էջմիածին“, 1951 թ., Նոյեմբեր—Դեկտեմբեր,** გვ. 88, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 265, გვ. 240.

...აწ, დაიწერა ეს [წიგნი] იუსოვ მძლავრის დროს, ქართველებზე ალექსანდრეს მეფობისას[43], გუგარელთა ნაჰანგში, ძორქის

* ფრჩხილებში მოთავსებული ნაწყვეტი მიწერილია მინდორზე.

გავარში, სახელგანთქმულ და ცის მობაძავ წმ. სანაინის კრებულში...

[წიგნი დაიწერა] [ი]აფეტური დიდი წელთაღრიცხვის „პკთ" (1420) წელს, მზის თევზის თანავარსკვლავედში ყოფნისას, ნაკიან **წელიწადში.**

## 43

დ რ ო: 1422 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 300, გვ. 272—276, 278—280, 283, 286—288.

ჩვენი დროის ვაებათა მოხსენება, რომელიც წარმოთქვა გრიგორ მოძღვარმა, მეტსახელად წერენცმა, ხლათეციმ.

სომხური ათვლის რვაას
და ხუთჯერ შვიდს (1386),
პირველ იანვარს, გამოჩნდა თუ არა,
დაბნელდა ნათელი მზის...
ბარბაროს ტომის დედაქალაქიდან
დიდი სასჯელი დაგვატყდა თავს.
თოლთამიშ ხანმა, ჰონების მეფემ
ლაშქარი გაგზავნა სპარსეთს,
მოვიდა იგი რბევით და ძარცვით
და მოაღწია სომხეთს,
იანვრის ხუთსა შევიდნენ თავრიზს,
ნახჭევანს ოცდაცხრა იანვარს,
იქედან გასწიეს მუღანს,
[შემდეგ კი] დაბრუნდნენ უკან...
სხვა მეხიც დაგვეცა ჩვენ
უფრო სასტიკი, ვიდრე პირველი,
მწუხარე ვიყავით ჯერ ისევ,
ამბავი გავიგეთ მეტად საშინელი,
რამეთუ დაიძრა ხორაზმის სახლი,
თათართა მთელი ნათესავი,
მცხოვრებნი სამარყანდისა...
აირარატის გავარის გავლით
მივიდნენ ალვანთა ქვეყანას,
[მერმე] ტფილისად სახელდებული
სამეფო ქალაქი აიღეს,
ქართველთა მეფესა ბაგრატს



უარი ათქმევინეს რჯულზე.
იქედან დაბრუნდნენ უკან,
გამოიზამთრეს მუღანს,
როდესაც დადგა გაზაფხული
დიდსა სიუნიქს გასწიეს კვლავ
დაიმორჩილეს ციხე ოროტანი
კარამდე ილაშქრეს მათ...
ბოროტი ლაშქრის მეთაური
სახელად იყო ლანგ-თამური.
რვაას ოცდათექვსმეტ წელს (1387)
მოხდა ამბავი ეს;
მრავალი მხეცობა ჩაიდინეს,
სიმაგრეები დაარბიეს
ერთი მათგანი იყო ბიჯნი...
აიღეს ციხე კაპუტიცი,
ოთხასი სული მოკლეს იქ,
ერევნის დიდსა დაბასა
ხუთასი კაცი გაჟლიტეს...
საქმენი საგმირონი უნდა ვახსენო,
დიდი სიმამაცე ქართველთა მეფის,
მან მოიპოვა დიადი გამარჯვება,
ჩაღათაელთა ჯარი აოტა,
გარემოეცვა რომელსაც ერნჯაკი
აუღებელი ციხესიმაგრე.
გამოიყვანა იქედან ტაჰირი,
ხანის ძე, ერნჯაკის სულთანი,
წაიყვანა და გააძლიერა
ასე გაუგზავნა აჰმად ხანს.
მოსვლისთანავე ბოროტი შვილი
აჯანყდა ხანის წინააღმდეგ...
ლანგ-თამურს როცა შეატყობინეს,
ქართველთა მეფემ რაც ჩაიდინა,
კვლავ გაამზადა გაცოფებულმა
ბრძოლებისათვის მისი მხედრობა.
დაიძრა ბეგი თამური
მეტი სიმრავლით, ვიდრე პირველად,
სიმაგრეებში შევიდა ქართლის
ყველანი აქცია ტყვეებად...

ქრისტიანების ცოდვათა გამო,
[ი]უსუფ ხანი სალვთო ომით
ქართველთა ქალაქს, ახალციხეს დაესხა თავს,
დაარბია და დაატყვევა ის.
ესე ამბავი მოხდა
რვაას სამოცდახუთ წელს (1416)...
[ი]უსუფ ბეგის შვილები
დაეპატრონნენ ტახტს,
თუმცალა ველარ მორიგდნენ
და დაერივნენ ერთმანეთს.
ყველაზე უფრო შეჩვენებულმა,
მირ [ი]უსუფის უმცროსმა ვაჟმა
ნავსაყუდელმა ბოროტების, სპანდიარმა,
ლირბმა, სულელმა და არამზადამ,
კეთილნაშენი ბევრი გავარი
დააზიანა და ააოხრა.
დაანგრია მან არჭეში, არწკე,
ბასიანი და ავნიკი,
არზრუმი, კარნუ ქალაქი
ყველაზე უფრო მეტად...

[ლანგ-თამურის ლაშქრობათა და შემოსევათა ისტორია, გრიგორ ხლათეცისა].

...დაიძრა ქართველთა მეფე,
დიდძალი, მრისხანე ლაშქრით,
მიადგა ერნჯაკის ციხეს,
გამოიყვანა აჰმად ხანის ძე,
ჩაღათაელთა აოტა ჯარი,
გააძლიერა მეციხოვნენი.
ეს რომ თამურ ბეგს შეატყობინეს
კვლავაც დაიძრა განრისხებული,
დაბრუნდა ქალაქ სამარყანდიდან
თავზარდამცემი, სასტიკი ჯარით,
ვეებერთელა ბევრი სპილოთი
და სხვა მზაკვრული მანქანებით.
მოვიდა შემოდგომის ხანს
სომეხთა ათვლის რვაას ორმოცდარვას (1399)



და ზაფხულამდე აღარ წასულა.
აწიოკებდა, სპობდა ქართველებს
მთელი შვიდი თვის მანძილზე;
მოკლულთა რიცხვმა ასი ათასს გადაამეტა
და უფრო მეტი იყო ტყვეები,
ველარ მოხერხდა მათი დათვლაც კი,
არაფერს ვამბობ ცხენთა მიერ გათელილებსა
და კლდეებიდან გადაყრილებზე...

## 44

ადგილი: ტათევის მონასტერი, დრო: 1422 წ., გადამწერი: თუმა, სახელწოდება: გრიგორ ტათევაცის მარგალიტი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 303, გვ. 292.

დაიწერა [ევ]სტათეს მონასტერში, ჩვენი უშიში მოძღვართ-მოძღვრის, მხითარის ფეხთა წინაშე, სისაკანის ქვეყანაში პარონ სმბატის ძის უფალ სტეფანოსის წინამძღვრობისას, რომელიც წლეულს წავიდა საქართველოში, დედამისთან და მიიცვალა ქრისტეს მიმართ... მისი ძმის პარონ ბეშქენის მთავრობისას[44]... სომხური ათვლის „ჰჰა“-ს (1422), თუმას მიერ.

## 45

ადგილი: კაფა, დრო: 1423 წ., გადამწერი: ქრისტოსატური, სახელწოდება: იადგარი (ჰიშატაკარანი შემონახულია რუსული თარგმანით). К. Кучук-Иоаннесов, Древние армянские рукописи из Крыма (оттиск из № 47 «Известии» Таврической Ученой Архивной Комиссии), XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 329, გვ. 312—313.

მე, მდაბალ მონას ჩვენი ჭეშმარიტი უფლის იესო ქრისტეს მონათაგან, უფალ სტეფანოსს, სიტყვიერების მსახურს, სიტყვათ-შემოქმედთა შორის უკანასკნელს, რომელიც ქართველთა გავარიდან ვარ, შობილი ახალციხეში, უხმარ მწერალსა და გზააბნეულ მწყემსს, დიდი ხანია მეწადა ხილვა ჰონთა ქვეყნისა, მის მონასტერთა, მოწესეთა და ერისგანთა. და აწ, მოვედი ღვთივდაცულ ქალაქ კაფაში და შევხვდი დიდად გონიერ არქიეპისკოპოს უფალ მათეოსს, დიდი მჭევრმეტყველის გრიგორის მოწაფეს. მისი შეწევნით ვპოვე ღირსი ბერი ქრისტოსატური, გადამწერი, შემამკობელი და მკაზმავი, მივეცი მას ჩემი მონაგები, მოვიწადინე [რა] საგალო-

ბელთა ეს თხზულება ჩემი სარგებლობისათვის და ჩემს წინაპართა მოსახსენებლად.

დაიწერა [ეს წიგნი] ჰონთა ქვეყანაში, რომელსაც ეძახიან ყირიმს, სახელგანთქმულ და დიდებულ ქალაქ კაფაში, წმ. ანას და მრავალ სხვა წმინდანთა მფარველობით, უფალ პოღოსის კათალიკოსობისას, სომეხთა წელთაღრიცხვის „პჰბ“-ს (1423).

მე, საუფლო განძის გამფლანგველი და ტალანტთა დამმარხველი უფალი სტეფანოსი პირქვედამხობილი გევედრებით წმ. ეკლესიის მსახურთა უმწიკვლო დასს, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], იხილოთ და ისარგებლოთ მისგან, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს წმინდა, ანკარა ლოცვებში მოიხსენეთ მისი მომგებელი უფალი სტეფანოსი, აგრეთვე ჩემი ღვაწლმოსილი, ბრძენი და სახელოვანი მასწავლებელი, განსვენებული მოძღვარი ჰაკობი, არქიეპისკოპოსი უფალი ნერსესი, სახელგანთქმული ჰაღბატის მონასტრის მამასახლისი უფალი ჰაკობი, ჩვენი აღმზრდელი ვარდან ბერი, ჩემი კეთილისმყოფლის, პარონ ქურდამირის ძის პარონ ჰოვანისის თანამეცხედრე და მამა, ჩემი ხორციელი მშობლები აღა კირაკოსი და კულ-მელიქ ხათუნი, აღა მურადი და შაჰ-ხუთლუ*, მამამაჩემი პარონი მარტიროსი და დედაჩემი შნავორი, შუამდინარეთში მოწამებრივი სიკვდილის გვირგვინით შემკული ჩემი ძმა, პარონი ჰოვანისი, მამის ძმა პარონი ჰაკობი, ჩემი რძალი ნუკზარ-ხათუნი, სიძე პარონი ღაზარი, და დესპინა-ხათუნი, დედის ძმა პარონი გრიგორი და ყველა ჩემი სისხლით ახლობელი და ნათესავი, ცოცხალი და მიცვალებული, რომლებიც იხსნას ქრისტე ღმერთმა თავის მეორედ მოსვლისას, ამინ.

[მოგვიხსენეთ] აგრეთვე... ულირსი მწერალი, შემამკობელი და მკაზმავი ქრიტოსატური და ჩემი მშობლები...

## 46

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1424 წ., გადამწერი: ჰოჰანესი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები I, № 332, გვ. 315—316.

...ხუცესი მათეოსი, არარატის გავარიდან, აღზრდილი მაღლოდან გადმომყურე, გამორჩეულ და სახელგანთქმულ ჰაიოც-თარის წმ. მონასტერში, დიდად მოწადინებული იყო ამ ღმრთივ-სულიერ აღთქმას, სახარებას...

* ეტყობა, იგულისხმებიან სტეფანოსის ბებიები და ბაბუები.



დასრულდა ამ [წიგნის] წერა სომხური წელთაღრიცხვის „პჰგ“ (1424) წ., იმ წელიწადს, როდესაც იყო სასტიკი ჟამიანობა[45] ცოდვათა ჩვენთა სასჯელად, საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, თურქმენ სქანდარის მიერ სომეხთა სახლის მძლავრობით პყრობისას, ჩვენზე ქრისტე ღმერთის მეუფებისას, უფალ პოღოსის მამამთავრობისას, ღვთივდაცულ ლორეს გავარში, ცის მობაძავ, დიდად სახელგანთქმულ, სანაინად წოდებულ მონასტერში...

[მოიხსენეთ] ერისთავთა მთავარი პარონი ჩალაბი[46]...

## 47

ადგილი: თმოგვი, დრო: 1426 წ., გადამწერი: ანისის ეპისკოპოსი ჰოვანესი, სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 374, გვ. 354—355.

[დაიწერა] „პჰე“ (1426) წელს, მალხასსა და აუღებელ ციხე თმოქში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, სასჯელის თანამდები მწერლის, ანის ეპისკოპოსის უფალ ჰოვანისის მიერ, წრფელი და უმწიკვლო მოწესის... უფალ ასტვაწატურის მოწადინებით, დიდი და მამაცი მდივნის, სისის მწიგნობრის გრიგორის, მეტსახელად ყრუს, კარგი, რჩეული დედნიდან.

## 48

ადგილი: კოღუცის მონასტერი, დრო: 1428 წ., გადამწერი: კარაპეტი, სახელწოდება: მრავალთავი-სადღესასწაულო. **Ցուցակ հայերէն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վիեննա, կազմեց Յ. Տաշեան, Վիեննա, 1895**, გვ. 583, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 403, გვ. 380—381.

დიდება... რომელმაც მოგვცა შეძლება დაგვესრულებინა ეს ოქროვანი სადღესასწაულო ღვთის სამკვიდრო მონასტერში, რომელსაც კოღუც ვანქი ჰქვია, წმ. გრიგორ განმანათლებლისა და ქრისტეს წმ. ნიშთა მფარველობით, დიდი მოძღვართმოძღვრის... ჰაკობის წინამძღვრობისას, მართალი და ღვთისმოყვარე ტანუტერის პარონ მკრტიჩის მოწადინებით, რომელმაც დიდად მონდომებულმა... დაგვაწერინა ეს [წიგნი] თავისი თავის, მისი მშობლების საღათელისა და ქალბატონ მელექის, ცოცხალი ძმის სტეფანოსის, ქრისტეს მიმართ მიცვალებულ ძმათა საჰაკისა და გეორგ დიაკვნის, ცოლის, ნუნუფარ-ხათუნის, შვილის, ჰოჰანეს დიაკვნის მოსახსენებლად.

ხოლო მე, ყოვლად ცოდვილმა და გონებაარეულმა მწერალმა

კარაპეტ ბერმა ვიხილე მისი დიდი სურვილი და უძლური შევუდექი წერას.

...აწ, დაიწერა ეს [წიგნი] იმავე უმეცარი კარაპეტის, უხმარი მწერლის მიერ, ჩვენი წელთაღრიცხვის „ჰჰგ" (1428) წელს, ისქანდარ მირზას მიერ ქვეყნის პყრობისა და ტახტის ფლობისას, რომელიც ბატონობდა სპარსეთსა და ბაბილონზე, სომხებსა და შუამდინარეთის ასურეთზე, სომეხთა არარატის სახლზე, ეზნკამდე, მერდინამდე, ბაღდადამდე, სოლთანიამდე, განძაკამდე, სატახტო თავრიზამდე და დიდ მდინარე მტკვრამდე. ყოველივე ეს მძლავრობით ეპყრა ისქანდარ მირზას[47].

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], იხილოთ ან რაიმე სახით გამოიყენოთ, მოიხსენეთ კეთილი განზრახვითა და სათანადო ვედრებით მისი მომგებელი მკრტიჩი, მართალი ტანუტერი...

გევედრებით ყველას, თქვენს ლოცვებში [მოგვიხსენეთ] ფრიად ცოდვილი მწერალი კარაპეტი, ჩემი მშობლები ხაჩატური და აღბრაცი, ძმები, სიწმინდით აღზრდილი ავეტისი, კეთილგონიერი ბერი, რომელიც ბრწყინავს ვითარცა ლამპარი ეკლესიაში და ხუცესი თუმა, აგრეთვე ჩემი მასწავლებელი, მოწესე თუმა და მისი მშობლები აბრაჰამი და ჰერიქ-ტიკინი, ამინ. აგრეთვე ჩვენი სულიერი მამა მელქესეთი, ამ წმ. მონასტრის წინამძღვარი...

## 49

დრო: 1430 წ., სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 496, გვ. 369, I, № 580, გვ. 515.

სომეხთა წელთაღრიცხვის „ჰჰთ"-ს (1430), ლორეს ციხის გარემოცვისას, ჯაჰანშამ დაატყვევა ეს წმ. სახარება[48]. მე უფალმა გრიგორმა და ბარსელ ბერმა შევაგროვეთ „რ" (1000) დრაჰკანი[49], მივეცით და ტყვეობისაგან დავიხსენით [ეს წიგნი], ჩვენი და ჩვენი მშობლების მოსახსენებლად, ამინ.

## 50

ადგილი: თბილისი, დრო: 1432 წ., გადამწერი: კარაპეტ ალთამარცი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები I, № 449, გვ. 420—421.

### ა

...უფალი ღმერთის წყალობით დავიწყე და მისივე შეწევნით დავასრულე სომეხთა წელთაღრიცხვის „ჰძა"-ს (1432), „უზ" (16)



აგვისტოს. დაიწერა ბერის სახელის უღირსი კარაპეტის მიერ დედაქალაქ ტფილისში, პარონ სოლაღენცის მონასტერში, წმ. ყოვლთა მაცხოვრის კარზე; ამ წმ. მონასტრის აღმშენებელთ უფალმა მიმადლოს ხელთუქმნელი ტაძარი, სასუფეველი ცათა, ამინ.

მე, ცოდვებით სავსე მწერალი გევედრებით ყველას, ვინც ისარგებლებთ ამ წიგნით, წაიკითხავთ ან გადაწერთ, თქვენს წმ. ლოცვებში მოგვიხსენეთ მე, ჩვენი მშობლები, პეტროს ხუცესი და შნოჰუორი, ჩემი ძმა ჰოჰანესი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული ჩემი და სულტანი, აგრეთვე სხვა ძმებიც, რომლებიც ქაღალდის გალესვაში მშველოდნენ...

ძმანო, შეცდომებისა და ჰავხელად წერისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რამეთუ ჩვენ [მეტი] არ შეგვეძლო.

### ბ

ამ წელს ქრისტეს მიმართ მიიცვალა პარონი ჩალაბე, ხოლო „ხ" (40) დღის შემდეგ მისი ძმა, არქიეპისკოპოსი უფალი ჰოვანესი, პარონ ფაშას შვილები, ახალგაზრდები გარდაიცვალნენ და გაუნელებელი მწუხარება დაუტოვეს თავისიანებსა და გარეშეებს. უფალმა ღმერთმა განკითხვის დღეს მიუტევოს მათ ყოველი შეცოდება, ამინ.

## 51

ადგილი: ბიჯნი, დრო: 1432 წ., მომგებელი: წატური, სახელწოდება: სახარება. **Ե. Լալայան, Ջաւախք, Ազգագրական Հանդէս, Բ. գիրք, 1897**, გვ. 286; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 450, გვ. 421.

ყოვლისმპყრობელი ღმერთის, მამისა და ძის და სული წმიდის ნებით, ბოლო ხანებში, უკეთურ, მუხთალ დროში, სომხური წელთაღრიცხვის „ჰძა" (1432) წელს, არარატის გავარის უპატრონობისას, [იქაურების] ქართველთა ნათესავს შორის მსხემობისას... გაფანტვისას. აწ, ასეთ დროში, ბიჯნის საარქიეპისკოპოსო ტახტზე უფალ ჰოვანესის ეპისკოპოსობისას, მე წატურმა, ღვთის მონათა მონამ, ქალაქ ბიჯნის ნახარარმა, ზედამხედველმა და წინამძღოლმა და ჩემმა მეუღლემ სარიბეკმა, მივაღწიეთ [რა] სიბერის ასაკს, ველოდით გარდაცვალებას, გულითადი სიყვარულით შევიძინეთ ეს წმ. სახარება, ჩვენი და ჩვენი წინაპრების საუკუნოდ მოსახსენებლად...

## 52

ა დ გ ი ლ ი: ჭალეთის მონასტერი, დ რ ო: 1432 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვჰანეს არძრუმეცი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშა-ტაკარანები, I, № 457, გვ. 425.

[მომგებელი ჰოვჰანეს მღვდელი მოხუცებულობის ჟამს წავი-და იერუსალიმში, იქედან მშვიდობით დაბრუნდა, მოიტანა მასალა სახარებისათვის] და გადააწერინა ის უღირს და შეურაცხ მწერალს უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „პძა“-ს (1432), ლა-პალის გავარში, უფალ მათეოს ალვანთა კათალიკოსის წინამძღვ-რობისას... ჭალეთის მონასტერში[50], წმ. ღვთისმშობლის, გრიგორი-სა და ათანაგინის წმ. მარჯვენთა მფარველობით, მათი მსახურის, კანდელაკის — უფალ კარაპეტის [დახმარებით], რომელმაც დედა-ნი გვიწყალობა...

## 53

დ რ ო: 1434 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ოჰანეს აწყორეცი (აწყურელი). ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: კათოლიკე ეპისტოლეთა განმარტება სარგის შნორჰალისა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 488, გვ. 445—446.

### ა

...ოი ხუცესო, ამ წიგნის შემძენო,
სახელად ასტვაწატურო,
ნეტარ ხარ, რომ მიემთხვევი,
ამ ნათელმოსილ ყვავილნარს,
სული წმიდისგან მომდინარე წმიდა თხზულებას.
როდესაც მუხლი მოიდრიკო გულითადად,
მიუახლოვდე ღმერთს წრფელი გულით,
საბრალო, ფრიად ცოდვილი,
მე, საწყალი ოჰანესი, აწყორეცი
მომიხსენე იმ დროს შენ.
დაიწერა ესე წიგნი სარგისისა,
იაფეტური წელთაღრიცხვის
რვაას ოთხმოცდასამს (1434).

### ბ

...ოი, წმიდანო მკითხველნო და მსმენელნო ამ თხზულებისა, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ამ წმ.



ალთქმის მომგებელი, მოწესე ასტვაწატური, მისი ძმა ზაქარია, აგ-რეთვე ფარხუნდი, მათი ბრწყინვალე შვილები, სტეფანოსი, დავი-თი, წიგნის-მკითხველი მელქისეთი, მათი ცოცხალი თუ მიცვალე-ბული სისხლით ნათესავები და კეთილისმყოფელნი, აგრეთვე სას-ჯელის თანამდები მწერალი ოჰანესი...

## 54

ა დ გ ი ლ ი: სოფელი კრწანისი, დ რ ო: 1436 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოჰანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 505, გვ. 461—463.

დიდება... რომელმაც შემაძლებინა ამ ღვთისმოსაწონი თხზუ-ლების დასრულება მე ჰოჰანეს მწერალს, ღვთის უღირს მონას, ცოდვებით სულწაწყმედილს, რომელიც მხოლოდ გარეგნულად ვგევარ ხუცესს და არა საქმით, ვარ უღირსი და სასჯელის თანამ-დები. [წიგნი] დაიწერა ცოდვილი და უხეირო მწერლის მიერ, ხო-ლო სათაურები დაწერა ალვანთა არქიეპისკოპოსმა უფალმა სარ-გისმა, რომელსაც მამასავით ვებრალებოდით, მუდამ მოდიოდა და გვამხნევებდა წერისას.

დაიწერა ეს [წიგნი] სომხთა წელთაღრიცხვის „პძე“-ს (1436), საქართველოში, დედაქალაქ ტფილისთან ახლომდებარე სოფელ კრწანისში, კათოლიკე წმ. ღვთისმშობლისა და ყველა სხვა წმ. ეკლესიათა მფარველობით, უფალ კონსტანტინეს მამამთავრო-ბისას, ალვანთა [კათალიკოსის] უფალ მათეოსისა და დიდად კე-თილისმყოფელი, უშიში და გონიერი ჩვენი მოძღვრის ეზეკიელის [დროს], საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, ცუდ, სასტიკ დროში, როდესაც ჩემი მოზღვავებული ცოდვების გამო მოვიდა ბოროტი, ურჯულო შახრუხი და ფრიად ააოხრა ქვეყანა. ამის შემდეგ წავედით კურთხეულ ადგილებში, [ი]ერუსალიმში და ვეამბორეთ წმ. საფლავს, აგრეთვე უფლის სხვა ყველა წმ. ადგილებს. უკან დაბრუნებისას, დამაშხში საწერი ქაღალდი და სხვა მასალა შევიძინეთ და წამოვიღეთ საქართველოში. დავტოვეთ [აქ] ქაღალდი და წავედით განძაკში, [რადგან] ძალიან გვენატრებოდა ძმა და ახლობლები[51]. ვინაიდან ურჯულო ჩაღათაელთა სისასტიკემ შეგვაწუხა ჩვენ, ავიღეთ ჩვენი საეკლესიო ტანსაცმელი, ანაფორა, სახარება, [სხვა] წიგნები, საცეცხლური და ყოველივე სულის თუ ხორცის სახმარი რაც იყო და წამოვედით საქართველოში დიდ ქა-რავანთან ერთად. მოვაღწიეთ [რა] ალსტევს, შევეჩეხეთ ჩაღათა-

ელთა მრვალრიცხოვან ცხენოსან რაზმს. გაგვძარცვეს ჩვენ და ყველა ქრისტიანი, გაგვატიტვლეს, ფეხსაცმლის მეტი არაფერი დაგვიტოვეს, თანაც ზამთრის დღეებში, ყინვაში. მივედით ციხე გავაზანში[52], ქრისტიანები შიგ შევედით და დავფარეთ ჩვენი სიშიშვლე. მოვედით თვალცრემლიანი და შევუდექით წერას

მოიხსენეთ სარგის ბერი, ტფილისის კათოლიკეს დეკანოზი, რომელმაც დიდანი გვიწყალობა, ქრისტე ღმერთმა მიმადლოს მას სასუფეველი ცათა, აგრეთვე ჩემი სულიერი ძმები, თანაალზრდილები იორდანან ბერი და სტეფანოსი, კრწანელი ხუცესი.

დაიწერა ეს [წიგნი] რჩეული დიდნიდან, ჰიმნების, საგალობლების, ერთად თავმოყრილ საღვთისმსახურო სიმღერების წიგნიდან; აწ ეს წმ. თვენიც დღესასწაულთა და სწავლამოწყურებულთა შემამკობელია. გევედრებით, ჰავხელად წერისა და წიგნის შეცდომებისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რადგან ჩვენ მეტი ძალა არ შეგვწევდა, [საქმის] სიყვარული გვქონდა, ხოლო ოსტატობა არა.

უღირსმა ჰოჰანესმა, ხუცესმა სახელით და არა საქმით, შევიძინე ეს [წიგნი] ჩემი თავის, ჩემი მშობლების, ცოცხალი და მიცვალებული ყველა სისხლით ახლობლისა და ყველა კეთილისმყოფელის, ჩემი ძმის ჰოვანისის, დის თუხთენოს, ქრისტეს მიმართ მიცვალებული ჩემიანების, მამაჩემის ჰურუმის, დედაჩემის გუჰარის, დების: ნიუსრათის, ლატამისა და ჰერიქის, ჩემი შვილების, მელქისეთისა და მხითარის მოსახსენებლად, ქრისტე ღმერთმა ცოცხალნი იხსნას ყოველგვარი საფრთხისაგან, ხოლო მიცვალებულთ სიმშვიდე და წყალობა მიმადლოს. ასევე ჩემს ნათლიდედას არუს-ხათუნს, მის ვაჟებს ვაჩანსა და სოლთანს, მის ქალებს იას ალმსარებელსა და ანა-ხათუნს, მის რძალს ჰრიფსიმეს, აგრეთვე კრწანელ ყოველ ერს, კაცსა და ქალს, მოხუცსა და ყრმას, მებაღესა და ყველა მშრომელს, ვისაც ჩვენთვის ნატეხი პური და ქვის ჭურჭლით წვნიანი მოჰქონდა, ან დოქ წყალს გვაძლევდნენ, ქრისტე ღმერთმა ასკეცად მიუზღოს თითოეულს ამ ქვეყნად, ხოლო საიქიოს — ათასწილად და უწყალობოს სასუფეველი ცათა.

ხოლო ვინც ისარგებლოთ ამ [წიგნით], წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს წმ. ლოცვებში მომიხსენეთ მე, სასჯელის თანამდები მონა და ღმერთი თქვენ გახსენებთ თავის ცის სასუფეველში, სამარადისო დიდება ქრისტეს, ამინ, ამინ...



## 55

ა დ გ ი ლ ი: სანაინის მონასტერი, დ რ ო: 1437 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: შმავონი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 514, გვ. 468—470.

...[წიგნი დაიწერა] სანაინის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით... სომხური წელთაღრიცხვის „პძზ" (1437) წელს, საქართველოში ღვთისმსახური ალექსანდრეს მეფობისას, ამ მხარეში ერისთავთა მთავრის, ორბელიანთა მოდგმის პარონ ბეშქენისა და მისი ვაჟის, ჩემი სულიერი შვილის, პარონ რუსტამის მთავრობისას, უფალმა ღმერთმა დაიცვას პარონი ბეშქენი უშფოთველი ცხოვრებით მის შემკობილ შვილთან ერთად ღრმა მოხუცებულობამდე...

///სასოწარკვეთილი ვარ დროის სისასტიკისა და სომეხთა ქვეყნის მრავალი ვაებისა და აოხრების გამო, რამეთუ მოვიდა შეჩვენებული, ბოროტი მძლავრი და ანტიქრისტეს წინამორბედი, ძე სატანისა შაჰრუხი, ლანგ-თამურის შვილი, ტომით სპარსი, იგი სამხრეთიდან დაიძრა დიდი ლაშქრით, ურიცხვი მხედრობით, მოვიდა და დააქცია ჩვენი ქვეყანა, გაძარცვა და დაატყვევა ყოველივე, ოტა ჩვენი ქვეყნის მპყრობელი, სახელად ასკანდარი, ძე იუსუფისა, თორგომის ნათესავი. უბედურებისა და ვაების, ნაირ-ნაირი მწუხარებისა და ჩვენი დროის სისასტიკის დაწერა ვის ძალუძს, რამეთუ ეს მესამედ მოსვლა და დარბევა იყო, ჩვენი ეკლესიები სიბნელემ მოიცვა. ჩვენი წმ. მოციქულის ევსტათეს ანგელოზთა საჰკვლდრო ტახტი დაარბიეს, მიწასთან გაასწორეს და საერთოდ სახლები დაწვეს, ყოველი მონაგები მიიტაცეს. ჩვენი ძმობის წევრები გავიქეცით და გავიფანტეთ ქართველთა ქვეყანაში, ჩვენს ღვთივმომადლებულ მთავართან, ყოვლად კურთხევის ღირს პარონთა პარონ ბეშქენთან, წარჩინებულებთან და ხალხთან ერთად[53]. ამ მიზეზის გამო დავმკვიდრდით სანაინის ამ წმ. მონასტერში, ფრიად უმწიკვლო, მეუდაბნოე და ძაძითმოსილი ბერის, ამ მატიანის შემამკობელი ჰოჰანესის ფეხთა წინაშე, რომელიც უფალმა ღმერთმა შეამკოს ორთავე მოქალაქობასა შინა, რამეთუ მრავალი და ნაირ-ნაირი შესაწევრით გვანუგეშა ჩვენ და ჩვენიანები გაჭირვების დროს. მრავალი სიმწარისა და გაურკვევლობის გამო ვერ ვისვენებდით ვერც დღით და ვერც ღამით, რადგან დააქციეს ჩვენი ქვეყანა და ბნელმა მოიცვა ეკლესიები, მაგრამ პარონთა პარონი და ერისთავთა მთავარი, გონებით მშვენიერი და ყოველმხრივ შემკული პარონი ბეშქენი კვლავ შეიქნა ჩვენი ტანჯული ნათესავის ნუგეში, წავიდა მძლავრ-

თან და მთლიანად გაანთავისუფლებინა მისი ჯარისაგან დატყვევე-ბულები, უფალმა ღმერთმა იხსნას ის და მისი წინაპრები სატანისა და მის საცდურთაგან...

## 56

ადგილი: თბილისი, დრო: 1437 წ., გადამწერი: კარაპეტი, სახელწოდება: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 517, გვ. 384; I, № 520, გვ. 475.

...ღვთის წყალობით დავიწყე და მისივე შეწევნით დავასრულე ეს წმ. წიგნი, რომელსაც ჰქვია თვენი. დაიწერა ის სომხური წელთაღრიცხვის „პძზ“-ს (1437), მცირე წელთაღრიცხვის „წდ“-ს (1437/1438), რომაელთა „რჰძთ“-ს (1189), საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, დედაქალაქ ტფილისში, ბეთლემის უდაბნოში[54], წმ. ღვთისმშობლის კარზე, ბერის სახელის უღირსი კარაპეტის მიერ, [ბერი] კი მქვია, მაგრამ საქმით მეტად გამოუსადეგარი და უსარგებლო ვარ. აწ, გევედრებით ყველას, ვინც ისარგებლოთ ამ [წიგნით] გალობისას, გადაწეროთ ან იხილოთ, თქვენს წმ. ლოცვებში მოგვიხსენეთ მე და ჩემი მშობლები პეტროს ხუცესი და შნაჰავორი, ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ.

## 57

ადგილი: თბილისი, დრო: 1437 წ., გადამწერი: ჰოვანესი. სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 743, გვ. 661—662.

...დაიწერა საგალობელთა ეს თხზულება სომხური წელთაღრიცხვის „პძზ“ (1437) წელს, ღვთის სათნო, გამორჩეული, წმ. მოწესისა და უშიში ფილოსოფოსის, ქალაქის წმ. კათოლიკეს მნეს (?) უფალ სარგისის მიერ, ხოლო დასრულდა ფრიად ცოდვილი და უვარგისი მწერლის ჰოვანესის მიერ, სახელის უღირსი///ქალაქ ტფილისში, უფალ კოსტანტის მამამთავრობისას, [საქართველოში ალექსანდ]რეს მეფობისას, კარგი, გამორჩეული დედნიდან, გულმოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და ნათელმოსილი ტაძრის მფარველობით, კეთილგონიერი, წმიდა, მშვიდი და მხცით შემკობილი მოწესის, ხუცეს ხაჩატურის მოწადინებით, თავისი და მისი მშობლების სულის სამარადისოდ მოსახსენებლად, მისი დისწულის, უზიწ ხუცესის, გალუსტის სარგებლობისათვის.



აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], დაისწავლოთ ან გადაწეროთ ან იხილოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ამ წიგნის ზემოაღნიშნული მომგებელი ხაჩატურ მოწესე, ღვთისმოყვარე თავისიანებთან ერთად, აგრეთვე გალუსტ ხუცესი, მამამისი სარგისი, დედამისი ჰელინე, მისი მეუღლე დუხთარი და მისი ყველა სისხლით ახლობელი, მათთან ერთად პირველი მწერალი უფალი სარგისიც, აგრეთვე მე, ფრიად ცოდვილი და უვარგისი გადამწერი...

## 58

ადგილი: ჰაღბატის მონასტერი, დრო: 1438 წ., გადამწერი: ჰოჰანესი. სახელწოდება: კურთხევანი. **Նոտարք Հայոց, հաւաքեալ և ի լոյս ածեալ ձեռամբ Ղևոնդ վարդապետի Փիրղալեմեան Տուբեցւոյ... Կ. Պոլիս, 1888**, გვ. 115—116; **Ղ. Ալիշան, Հայապատում, Վենետիկ, 1901**, გვ. 557—558; XV ს-ის ჰიშატაკარანები, **I**, № 536, გვ. 485—486.

...მე, ასტვაწატურმა, სასჯელის თანამდებმა ხუცესმა, დიდი ხანია ქვრივმა, კოტაიქის ქვეყნიდან, სოფელ არწნიდან, მოვისურვე ეს ზეშთაგონებული თხზულება სასტიკ და მუხთალ დროში, როდესაც დიდი ხორაზმ[ელ]ის თამურის ძე, შაჰრუხად სახელდებული, დიდძალი მხედრობით, სასტიკი, გულქვა, უწყალო და ქრისტიანთა სისხლს მოწყურებული, ოთხგზის დაესხა თავს თავრიზის ქვეყანას და დიდი, ენით უთქმელი ზიანი მიაყენა სომხეთს, რამეთუ ზოგი მახვილით მოსრეს, ზოგი შეუბრალებლად ტყვედ წაასხეს და წარწყმიდეს, სხვები შიმშილისაგან მიმკვდარებულიყო, მათგან ზოგი მოკვდა, ზოგიც მგლებმა და მხეცებმა შეჭამეს და დაგლიჯეს, ხოლო დანარჩენი, განადგურებულები აქეთ-იქით მიაწყდნენ და მიაშურეს საქართველოს. სრულიად გაუკაცრიელდა და აოხრდა ჩვენი ქვეყანა, ცის მობაძავ ტაძართა კარნი დაიკეტა, ლამპრები და სანთლები ჩაქრა, დაბნელდა, საკმეველი და შესაწირავი შემცირდა, ლოცვამ და ფსალმუნთა გალობამ იკლო და შეწყდა, მსხვერპლად შესაწირი და ეკლესიის ყოველი სიწმინდე, ჯვარი და სახარება, ყველა სამოსელი და ეკლესიის სამსახურებელი ურჯულოებმა ხელთ იგდეს ტყვედ. დიდად დამწუხრდა, შეძრწუნდა, მოთქვამდა და გოდებდა სომეხთა ეკლესია. გავხდით ვითარცა ძველი ისრაელი, ყველა ნათესავისაგან დათრგუნვილი და დამცირებული. ყოველივე ეს დაგვატყდა თავს ჩვენი მოზღვავებული, უამრავი, უმძიმესი, მოუნანიებელი ცოდვების გამო.

ამ სასტიკ და უბედურების ხანაში, დიდ გაჭირვებასა და სილატაკეში დავაწერინე ეს წიგნი უცხო ქვეყანაში, საქართველოში, ჰოჰანეს მღვდელს, ჰაღბატის მონასტერში, წმ. ნიშის, ამ წმ. მეტროპოლიის შესაკრებლის, წმ. ღვთისმშობლის, წმ. გრიგორის კართან, წმ. მოძღვართა და მამამთავართა საფლავთან, ამ სალხინებელსა და ღვთის სამკვიდრო წმ. ტაძართან, არქიეპისკოპოს უფალ ზაქარიას წინამძღვრობისას, საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, ამ მხარეში, ლორეს ნაჰანგში დიდებული და ღვთისმოყვარე ერისთავთა მთავრის, ორბელიანთა გვარის, დიდი პარონის ბურთელის შვილიშვილის, პარონ ბეშქენის პარონობისას, სომხური წელთაღრიცხვის „პძჱ“ (1438) წელს.

## 59

ადგილი: ახალციხის ქვეყანა (სამცხე), დრო: 1438 წ., გადამწერი: სარგისი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 537, გვ. 486.

...დაიწერა ეს წმ. სახარება საქართველოში... ახალციხის ქვეყანაში[55], პარონ ჰაკობის მონასტერში, სომხური დიდი წელთაღრიცხვის „პძჱ“-ს (1438), წმ. მთავარანგელოზის მფარველობით, იმ დროში, როდესაც შაჰრუხი თავს დაესხა სქანდარს, რომელიც გაიქცა და მივიდა სევასტიამდე, ბევრი გავარი აოხრდა, სომეხთა ნათესავისაგან მრავალი ტყვედ წაასხეს, სიშიშვლისა და ყინვისგან ბევრი მთებში დაიღუპა, ბევრიც შიმშილისაგან მიმკვდარებულიყო. თავად მან (ისქანდერმა) ილაშქრა ჯაჰანშას წინააღმდეგ, რომლის ძლიერების გამო [ისქანდერის] მხედრობა მისი ძმის მხარეზე გადავიდა, ოტა იგი ძმამ ჯაჰანშაჰმა და გამაგრდა ერნჯაკის ციხეში, იქ მიეზღო სამარადისო სასჯელი...

კვლავ მოიხსენეთ ამ წმ. სახარების მომგებელი, კეთილგონიერი მეუდაბნოე კარაპეტი... აგრეთვე მე, სასჯელის თანამდები მწერალი სარგისი, მოძღვრის სახელის უღირსი და ჩემი მშობლები, ჩვენი სულიერი შვილი გრიგორ ხუცესი და ძმა კარაპეტ ხუცესი, რომელთაც ღმერთი გვიწყალობდეს... ხოლო შეცდომებისა და ჰავხელად წერისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რამეთუ სასტიკ, უბედურების ხანაში დაიწერა და ჩვენ ფრიად შეძრწუნებული ვიყავით.

## 60

ადგილი: თბილისი, დრო: 1438 წ., სახელწოდება: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 540, გვ. 487—488.



### ა

...დაიწერა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „პძჱ“-ს (1438), დედაქალაქ ტფილისში, წმ. ღვთისმშობლის წმ. და დიდებული კათოლიკეს მფარველობით, უფალ კონსტანტის მამამთავრობისას, საქართველოში ღვთისმოყვარე და ღვთისმსახური ალექსანდრეს მეფობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა ამყოფოს უშფოთველად და დღეგრძელი ჰყოს მის მხედრობასა და ნაშიერთან ერთად, [შეაძლებინოს] ურჯულოთა ხროვების უკუგდება, განდევნა და წმ. ეკლესიის სიმტკიცე[56].

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს] გალობისას, გადაწეროთ ან იხილოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ და მალხინებელ ლოცვებში მოიხსენეთ მისი ზემოაღნიშნული მომგებელი დავით ხუცეს-მონაზონი, მამამისი ავეტიქ ხუცესი, დედამისი ესუგანი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული ძმები ნერსესი და სიმეონი, ცოცხალი ძმა აბელი, მისი საყვარელი, სულიერი შვილი და ყველა სისხლით ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული...

### ბ

გვიანდელი მომგებელი: გულშარი (დაახლ. XV ს-ის შუა ხანები).

...პირქვე დამხობილი გევედრებით, ოი ანგელოზთა დასნო, რომ ყოველ დღესასწაულზე წაიკითხოთ მოსახსენებელი და ერთი „ღმერთო-შეიწყალე“ თქვათ სურხენცთა ძველი და ახალი მიცვალებულებისათვის...

## 61

ადგილი: გორი, დრო: 1438 წ., გადამწერი: ჰოჰანესი, სახელწოდება: სახარება. **Ղ. Փիրղալեմեան, Նօտարք Հայոց**, გვ. 117; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 541, გვ. 489.

...ეს წმ. სახარება დაიწერა დედაქალაქში, რომელსაც ჰქვია გორი[57], საქართველოში ალექსანდრეს მეფობისას, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, „პძჱ“ (1438) წელს, ჰოჰანეს მწერლის მიერ, უფალ მათეოს მღვდლის მოწადინებით...

## 62

ადგილი: სოფელი ვარდისუბანი, დრო: 1438 წ., გადამწერი: კარაპეტი, სახელწოდება: ჟამისწირვა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 542, გვ. 489.

### ა

ქრისტე ღმერთო... განწმინდე ხელნაწერი ჩემი, საბრალო კარაპეტ ბერის ცოდვებისაგან, მამაჩემი ოჰანეს ხუცესი, დედაჩემი აზიზი, ჩემი მასწავლებელი უფალი სარგისი, რომელიც ჩვენი დიდ კეთილისმყოფელია, კურთხეულ იყონ, ამინ. მამაჩემის ძმა აკობი, მისი მეუღლე აიმელიქი, მათი ვაჟი არღუნშა, დედაჩემის ძმა იალი, მისი ვაჟი ჰოვსეფი, ჩემი სიძე იშხანი, და უსტიანა, მისი ვაჟი შარიარი, ჩემი ნათლიმამა ჰანაზიზი, ნათლიდედა სულთანი და სხვა ყველა კეთილისმყოფელი, ქმიკი, რომელიც ფრიად გვემსახურება ჩვენ და ყოველნი აკურთხოს ღმერთმა ჩვენი [მეოხებით], ამინ.

წიგნი დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „პძჱ“-ს (1438), მუხრანისს, წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, სოფელში, რომელსაც ჰქვია ვარდისუბანი[58]; ჩვენი კეთილისმყოფელნი კურთხეულ იყონ, ამინ.

### ბ

...სხვა ყველა ჩვენ გამომკვებს, რომლებიც ამ სოფელში ჩვენ გვეშველნენ, ვინ ბევრსა და ვინ ცოტას, მიეზღოს ქრისტესაგან, ჩვენი ღმერთისაგან. ამინ. ლოცვებში მოიხსენით ქმიკი...

### გ

უფალი ვარდან ეპისკოპოსი თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ, ამინ*.

## 63

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1438 წ., სახელწოდება: სახარება. **Մկրտիչ եպս. Աղաւնունի, Միաբանք և այցելուք հայ Երուսաղէմի, 1929**, გვ. 70; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 551, გვ. 494.

...(ღმერთო) შეიწყალე ხოჯა ჰანაზიზი და მისი მშობლები, რომელიც მოვიდა ტფილის ქალაქიდან და დიდძალი საჭურჭლეუბოძა ლატაკებს, მოწესეთ და ეკლესიებს, აგრეთვე ეს სახარება ხელახლა დააკაზმვინა პატივდებულ, მეუდაბნოე ეპისკოპოსს გაბრიელ კარბეცის, რის გამოც ქრისტე ღმერთი ჰანაზიზ ხოჯას[59] და მის მშობლებს სასუფევლის ღირსად გახდის, ამინ.

---

* ჩაწერილია წითელი მელნით, განსხვავებული ხელით.



სომხური წელთაღრიცხვის „პძჱ“-ს (1438) დაიკაზმა ეს წმ. სახარება წმ. ქალაქ [ი]ერუსალიმში.

## 64

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1439 წ., გადამწერი: ერემია ერზნკაცი, სახელწოდება: სვინაქსარი. **Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց, կազմեց Ն. Պողարեան, I, Երուսաղէմ, 1966**, გვ. 261—263.

ამ წიგნის ჰიშატაკარანი და წმ. ეკლესიის ტრიფორიუმის განახლების, იმის შესახებ, თუ ვინ გააკეთა ეს კეთილი საქმე, ანდა რა გახდა ამის მიზეზი.

ამ წიგნის მომგებელი, სამგზის ნეტარი, სანატრელი მამა ჩვენი უფალი მარტიროსი, მოციქულთა მსგავსი და წმ. ქალაქის, იერუსალიმის არქიეპისკოპოსი კეთილად მოიხსენეთ, მისი მოხსენება კურთხეულ იყოს, იგი მშვენებაა ყოველთა ეპისკოპოსთა, სომეხთა ნათესავისათვის არის როგორც მაგარი ციხე და ურღვევი კლდე გარეშე მტერთაგან [დასაცავად], მან სომეხთათვის მრავალი ტანჯვა და შევიწროება გადაიტანა სხვა ტომთაგან, მეტადრე ბოროტ და უსამართლო ქართველთა ნათესავისაგან წმ. გოლგოთასათვის, რომელიც წმ. მამამთავართა და წმ. და ძლიერ მეფეთა წილისყრით სომეხთა საკუთრება იყო, და რომელიც ბილწმა ქართველებმა, უვიცმა და ამპარტავანმა ნათესავმა[60], უსამართლოდ მიიტაცეს.

ამ საქმის მიზეზი იყო შემდეგი. ვინმე ვაჭარი სულტნისა სახელად ლაიბი წავიდა საქართველოში სავაჭროდ; ბოროტმა ივანემ და სხვა მისმა თანამოაზრე მთავრებმა, დიდი ხნიდან შურდათ რა სომხებისა წმ. გოლგოთას გამო, იპოვეს მარჯვე დრო და მოქრთამეს ვაჭარი მრავალი საქონლის მიცემით, ხოლო სულტანს აღუთქვეს ბევრი, უთვალავი საქონელი, აგრეთვე მათ ხელისუფლებაში მყოფ თურქთა განთავისუფლება სამეფო ხარკისაგან, დანგრეული და აოხრებული მიზგითების აშენება, თურქი ტყვეების განთავისუფლება, მორჩილება და სიყვარული სულტნისადმი, თუ ვაჭარი მოახერხებდა სულტანთან, რომ სომხებისთვის წაერთმიათ გოლგოთა და ქართველებისთვის გადაეცათ.

მოვიდა ის კაცი, შევიდა სულტანთან და იმდენს ეცადა, ვიდრე არ დაითანხმა იგი ცბიერი სიტყვებით, რამეთუ ეტყოდა, უკეთუ არ მისცემ გოლგოთას, ის (ივანე) თურქთა ნათესავს, რომელიც მათი ხელისუფლების ქვეშ არის, ყველას მოსპობს და მათ მიზგითებს

დაანგრევენ. ამის გამო [სულტანმა] მისცა ქართველებს [გოლგოთა]. სომეხთა ნათესავისთვის ეს იყო დიდი მწუხარება და უნუგეშო ვაება. იმ დროს ეგვიპტის სულტანი იყო მელიქ აშრაფი.

ხოლო უფალმა მარტიროსმა მოხუცებულობის ასაკში თავს იდო დიდი შრომა და როგორც მის სიმამაცეს შეეფერებოდა, ძალა მოიკრიბა, რამეთუ მოწყალე და შორსმჭვრეტელმა ღმერთმა არ გასწირა სომეხთა ეს გასაცოდავებული ნათესავი, რომელიც გვემა ცოდვათა ჩვენთა გამო და კვლავ კურნავს თავისი მოწყალებით. [ღმერთმა] იხილა [რა], რომ არვინაა შემწე და მშველელი, ბოროტ ტომთა წინააღმდეგ მიიმხრო ჩვენი მწყემსი და წინამძღოლი, მამაცი მებრძოლი, უფალი მარტიროსი. იგი ჩავიდა მისრში და შევიდა სულტანთან, „გ“ (3) წელი დაჰყო იქ (ეგვიპტეში), ყოველ დღე მიდიოდა სულტნის კარზე, დიდ-დიდი მოხელეები მოქრთამა, სულტანს მრავალი საქონელი აღუთქვა და კვლავ დაუბრუნა გოლგოთა სომხებს. იმ სამი წლის მანძილზე სომხებმა რაც ვიში და მწუხარება გადაიტანეს, ვის შეუძლია აღწეროს. რამეთუ ყოველი ნათესავისთვის იყო მხიარულება და აღდგომა, ხოლო სომეხთათვის მწუხარება და ვაება. არას ვამბობთ ფურთხსა და ლანძღვაზე, რომელსაც უცხოთესლნი გვიგზავნიდნენ და დაგვცინოდნენ ჩვენ, რომ სომეხთა ნათესავს სხვა ვინმე წინამძღოლი ჰყავს, რადგან აღდგომის [ეკლესიიდან] გამოყარეს. რამეთუ განთიადისას ბევრი ტირილითა და ცრემლების ღვრით ზოგი გამოდიოდა, ხოლო ზოგი [სენაკებში] რჩებოდა წირვის გარეშე.

ხოლო როდესაც ღმერთმა შეგვიწყალა და უფალი მარტიროსი კვლავ დაეუფლა გოლგოთას სულტნისა და მისი მოხელეებისათვის „გრ“ (3000)-ზე მეტი ფლორის[61] ქრთამად მიცემით, ძლიერ გავიხარეთ. ჯერ წელიწადიც არ გასულიყო, კვლავ იმდენი საქონელი მოუვიდათ [ქართველთა] მეფისაგან, რომ ისევ წაგვართვეს გოლგოთა. მოხუცებული უფალი მარტიროსი კვლავ, ხელახლა წავიდა მისრს და იმდენი ქრთამი და საქონელი მისცა, რომ გაძღნენ [სულტანი და მისი მოხელეები] და ისევ დაეუფლა [გოლგოთას მარტიროსი].

კვლავ ერთი წელი არ იყო გასული, ისევ აიღეს და მისცეს [გოლგოთა] ქართველებს. ხელახლა, მესამედ მივიდა მისრს უფალი მარტიროსი და შევიდა სულტან მელიქ ტაჰრ ჩახმახთან და მის მოხელეებთან და უთხრა, რა არის ეს, რომ სამჯერ აიღეთ ჩემგან „გრ“ (3000) ფლორი და [ტყუილად] გამაღატაკეთ.

მაშინ უფალ მარტიროსის კეთილმოსურნე მოხელეებმა უთხრეს



მას, რომ შენ ერთი კაცი ხარ, თავიც რომ გაწირო, ვერ მიაღწევ [საწადელს], რამეთუ ისინი (ქართველი ბერები) მათი მეფის [დახმარებით] რასაც ისურვებენ, აკეთებენ. აღუთქვეს სულტანს, რომ ყოველ წელიწადს [გარკვეული] ოდენობის საქონელსა და მონებს მისცემდნენ მას; და რაც ტაჭიკთ ნაკლულევანება აქვთ, ისინი საქართველოდან აგზავნიან აქ. შენ შეგიძლია ეს გააკეთო?

ამ სიტყვებზე ფრიად აღელდა უფალი მარტიროსი. რამეთუ რაც კი ჰაბუკობიდან მოყოლებული დაეგროვებინა და რაც წინაპრებს დაეტოვებინათ [მისთვის], ყოველივე ამგვარად დახარჯა, თუმცა ამაოდ.

ქრისტემ იმით უფრო შეგვიწყალა, რომ ყოველივე ეს, რაც ვთქვით, მის (მარტიროსის) დროს მოხდა და არა სხვა ეპისკოპოსების [ხანებში], რომელთაც არაფრის გაკეთება არ შეუძლიათ, უძლურნი და ღარიბები არიან. ორივე ეს [სიკეთე], საქმეში მხნეობა და სიმდიდრე შემოქმედმა ღმერთმა მას მიმადლა; უყვარდათ იგი სულტნის კარზე მყოფ მთავრებს. რასაც კი განიზრახავდა, ღვთის ნებით აკეთებდა კიდეც.

მაშინ დარწმუნდა, რომ საქონლის გაცემითა და მოქრთამვით [საქმე] არ კეთდება და ყოველივე ამის გარდა ბილწი ქართველთა ნათესავი მათი ხელისუფლების ქვეშ მყოფ სომხებს, მოქალაქეებსა და მდაბიურთ, აგრეთვე მისულ ვაჭრებს ავიწროებდა, გოლგოთას სახელით მათ დიდ ხარკს თხოვდნენ და დაუშურებლად აძლევდნენ სულტანს. უფალმა მარტიროსმა გაიგო ეს სამწუხარო [ამბავი].

შემდეგომ სული [წმიდას] ზემოქმედებით კეთილი განზრახვა გაუჩნდა, კვლავ ჩავიდა მისრში სულტანთან და მის მოხელეებთან და ითხოვა სხვა ადგილი. ბრძანა სულტანმა, რომ წასულიყო [მარტიროსი] და აერჩია ცარიელი ადგილი, რომელიც სხვა ნათესავთა დავას არ გამოიწვევდა. მაშინ ღვთის ჩარევით ვნახეთ ეს მეფეთა სალოცავი ადგილი, რომელიც არის უფლის წმ. საფლავისა და წმ. გოლგოთას პირდაპირ და ვითხოვეთ იგი სულტნისაგან. სულტანმა თავის „დ“ (4) ყადისა, მუტარსინებსა და მოხელეებთან ერთად გვიბოძა ის ჩვენ, როგორც სომეხთა ნათესავის კუთვნილება ქრისტეს მოსვლამდე, რომ ამ ადგილზე სომხებს მუდმივად ეცხოვრათ და თავიანთი კანონებით კრულვა დაწერეს.

შემდგომ სულტნის ბრძანება მოვიტანეთ იერუსალიმში; ნაიბმა, მისმა „დ“ (4)-მა ყადიმ, დიდებულებმა და მუტარსინებმა[62] მას სხვა, თავიანთი ხელწერილიც დაურთეს, რომ ამ ადგილისათვის სხვა ნათესავთა ხრიკები არ დატრიალებულიყო.

ჩვენ დავიწყეთ ღვთის ნებით და ავაშენეთ ახალი ეკლესია, „ბ“ (2) საკურთხევლით; „რ“ (1000) ფლორიზე მეტი დაიხარჯა ამ ადგილისათვის, ჩვენ და მიცვალებულთა ჩვენთა მოსახსენებლად; მთლიანად თავიდან ბოლომდე ეკლესიის აშენებამდე დაიხარჯა „ერ“ (5000) ფლორი. მრავალი წინააღმდეგობა შეგვხვდა სხვა ნათესავთაგან, რამეთუ არ სურდათ ასეთი დიდებული და მშვენიერი ადგილი სომეხთათვის. თუმცა ლომივით ღრიალებდნენ, მელიასავით თავი მოიკატუნეს, თუმცა არწივისებური ტკრციალით აღდგნენ [ჩვენს] წინააღმდეგ, უძლურებად იქცნენ, რამეთუ მათი ბოროტი ზრახვები არ განხორციელდა. მოერიდათ და ასრულდა ჩვენი ხელმწიფის ნება. აილო ეს წმ. ადგილი [მარტიროსმა და] აღადგინა მშვენიერი ტაძარი, შეამკო [იგი] ნაირფერი სამკაულებით, კანდელებით, მოკაშკაშე ლამპრებით.

ვევედრებით ყოვლად მოწყალე შემოქმედს უშფოთველი ცხოვრებით ამყოფოს იგი (მარტიროსი) ღრმა მოხუცებულობამდე სომეხთა ნათესავის სამაყოდ და მტერთა შესარცხვენად, ხოლო იმ ქვეყნად წმ. მამამთავართა მოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს და როგორც მან თავისი ნივთიერი ქონება უშურველად წარაგო და ეს ეკლესია ააშენა, რომელიც ნუგეში გახდა ჩვენი ნათესავისათვის, [ასევე] მისი სულისა და მისი წინაპრებისათვის ქრისტე ღმერთმა ხელთუქმნელი ტახტი განამზადოს, ამინ.

ეს კეთილი საქმე გაკეთდა სომხური წელთაღრიცხვის „პძღ“-ს (1439) წ.[63], ჩვენი ღმერთის ქრისტეს სადიდებლად, რომელიც კურთხეულ არს უკუნითი უკუნისამდე, ამინ.

## 65

ა დ გ ი ლ ი: მალარდის მონასტერი, დ რ ო: 1440 წ., მ კ ა ზ მ ა ვ ი: მხითარი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: კირილე იერუსალიმელის კატეხიზმო. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 566, გვ. 504.

დაიკაზმა ეს [წიგნი] „პძთ“ (1440) წელს, პირველმოწამის მფარველობით, იმ დროს, როდესაც ბოროტმა და შეჩვენებულმა ბილწმა ჯიჰანშა იმირზამ აილო საქართველო და მრავალი ქრისტიანი ხმლით გაწყვიტა. ვის შეუძლია მოთხრობა ქრისტიანთა [მწუხარებისა (?)]... და მათი ურიცხვი მსხვერპლის შესახებ. არც ერთ ენას არ ძალუძს მოუთხროს კაცთა და ქალთა, ყრმათა და ჭაბუკთა ურიცხვ სიმრავლეზე, რომელნიც რწმენისა და ქრისტიანობისათვის, ქრისტეს სიყვარულისა და წმ. სასუფევლის იმედით დაიხოცნენ,



სიკვდილი ამჯობინეს და ქრისტესაგან მოწამებრივი გვირგვინი ინსიკვდილო დომეს, მახვილითა და ჩაქოლვით ამოწყდნენ და საუკუნო ცხოვრება მოიპოვეს. დატყვევებული პირმშვენიერი ყმაწვილები ჩვენთან მოიყვანეს და ჩვენ ვიხილეთ ურჯულოთა ხელთ კრავნი უცოდველნი, განაწამებნი და ნაღვლიანნი, ტიტველნი და მშიერნი, ნაცემნი და ნაგვემნი[64]///.

## 66

დ რ ო: 1440 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: ეფესელთა მიმართ ეპისტოლეთა განმარტება იოანე ოქროპირისა. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 568, გვ. 506—507.

...„პძთ“-ს (1440) ჯანშანშემ აილო სამშვილდე და გაწყვიტა სამი ათასზე მეტი [სული], ტყვედ წაასხა ცხრა ათასზე მეტი და დიდად დაამწუხრა ქრისტიანები, რამეთუ მრავალი [სული] მოაკლდა ქრისტეს. ქრისტე ღმერთო, შეიწყალე კირაკოს სიტყვათშემოქმედი, მიუტევე მას მსუბუქი და მომაკვდინებელი ცოდვები წმ. ღვთისმშობლისა და წმინდანთა მთელი დასის მეოხებით, ამინ.

## 67

ა დ გ ი ლ ი: ჰალპატის მონასტერი, დ რ ო: 1441 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 579, გვ. 514—515.

...[გადაწერა დასრულდა] სომხური წელთაღრიცხვის „პ“ და ოთხმოცდაათს (1441), სასტიკ და უკეთურ დროში, როდესაც მძვინვარებდა ისმაილიტთა მახვილი ჩვენს წინააღმდეგ და წმ. საჰაკის ხილვის წინასწარმეტყველებისამებრ ვიდევნებით და ვძრწით საშინელი უბედურებისაგან შინ და გარეთ, ვხედავთ საოცრებებს და საქმის წახდენას. რამეთუ ამ წელს თავრიზის ხანი ჯაჰანშა იმირზა, ყარა მაჰმადის ძის თურქმენ [ი]უსუფის ძე დაიძრა დიდძალი ლაშქრით, მაჰმადიანთა ურიცხვი მხედრობით და მოვიდა საქართველოში, თავს დაესხა ქართველებს, რადგან ქართველთა ნათესავი არ ემორჩილებოდა თავრიზის ხანს[65]. როდესაც მოვიდა ტაჭიკთა ნათესავი, ლტოლვილი ქართველები შევიდნენ აფხაზეთში, ხოლო საქართველოში მოსული და დამკვიდრებული სომხები დარჩნენ ურჯულოთა ხელთ[66], რომლებიც მძვინვარე მხეცებივით ეკვეთნენ სომხებს, მახვილი აღმართეს მათზე და დაახლოებით ხუთი ათასი შეუბრალებლად მოკლეს, სამოცზე მეტი მოწვსე, ხუცესი ხმლითა და ქვით

დატყვევეს და მოკლეს, ბევრი ეკლესია დააქციეს, მრავალი ყრმა დედებს [ხელიდან] გამოგლიჯეს და დედის თვალწინ ქვაზე დაახეთქეს, ბევრი უცოდველი ყმაწვილი გააშიშვლეს და მახვილით მოსრეს. ბავშვები ტიროდნენ, მოთქვამდნენ, კიოდნენ, ურჯულონი კი ხარხარებდნენ და ამბობდნენ: აჰა ხმა, რომელიც მათი სამოთხიდან მოდის: ამის მნახველი დედა გულმოკლული მოთქვამდა და არავინ იყო ნუგეშისმცემელი. მრავალი ქალი ბავშვს იხუტებდა და უფსკრულში ცვიოდა. „გ“ (3) თვე, გარს ერტყნენ სამშვილდის ციხეს და რაჟამს მზაკვრობით აიღეს ეს სიმაგრე, მაშინვე დაიტაცეს ქონება, დააშორეს ქმარი ცოლს, მოგლიჯეს შვილი///

## 68

ადგილი: ქალაქი ვანი, დრო: 1441 წ., გადამწერი: ვარდანი, სახელწოდება: სვინაქსარი. **Ղ. Ինճիճեան, Հնախօսութիւն աշխարհագրական Հայաստանեայց աշխարհի, հատոր առաջին, Վենետիկ, 1835,** გვ. 106—107; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 581, გვ. 515—516.

დაიწერა ეს [წიგნი] სომხური დიდი წელთაღრიცხვის „პლ“ (1441) წელს, ვასპურაკანის ქვეყანაში, ვანად წოდებულ ქალაქში, ამ ტაძრის წმ. ღვთისმშობლისა და სხვა წმინდანთა მფარველობით, [ვარდან ხუცესის მიერ], სისის დიდი ტახტის მამამთავრობისას, რომლიდანაც ამ წელს განმანათლებლის მარჯვენა გაიტაცეს და ტახტი ცარიელი დარჩა, სასტიკ და ცუდ დროში, ჯჰანშაჰის პარონობისას, რომელიც ბოროტებით აღსავსე წავიდა საქართველოში... და აიღო სამშვილდის ციხე; ცხრა ათას სულზე მეტი ქრისტიანი მღვდლებთან ერთად ამოჟლიტეს, ქალები და ბავშვები დაატყვევეს; მათი უბედურებისა და საცოდაობის მოთხრობა ან აღწერა ვის ძალუძს. ყოველივე ეს ცოდვების გამო დაატყდა თავს ქვეყანას.

ამ წელიწადს მოხდა დიდი სასწაული, რამეთუ მამრუტად წოდებულმა მთამ, რომელიც ხლათსა და ბაღეშს შორისაა, უცებ იქუხა, ვითარცა ძლიერმა მექა-ქუხილმა, რითაც მთელ ქვეყანას ელდა ეცა. შეძრწუნდა, ბავშვებიც მოთქვამდნენ მამებთან და დედებთან ერთად, რადგან ხედავდნენ, რომ ქალაქის ფართობის ოდენა ყინულის ზოდი დაიმსხვრა, აგრეთვე სხვებიც, პატარ-პატარები და ნამსხვრევებიდან ალი ავარდა დამბურველი კვამლითა და საზიზღარი სუნით, ბავშვები იმ სუნისაგან დასნეულდნენ, საოცარმა ცეცხლმა ქვები გაალღო, უზარმაზარი ლოდები ქუხილით ცაში იტყორცნებოდნენ; ქუხილისაგან ქალაქი ხლათი თითქოს ირყეოდა. ყოველივე ეს თვალით იხილეს...

## 69

ადგილი: სანაინის მონასტერი, დრო: 1441 წ., გადამწერი: ტერუნაკანი, სახელწოდება: სახარება. **„Բազմավէպ“, 1950,** გვ. 271—274; XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 535, გვ. 396—397.

...[წიგნი დასრულდა] სასტიკ, უკეთურ დროში, როდესაც ჯაჰანშაჰ ამირზამ აიღო სამშვილდე, [მცხოვრებნი] დაატყვევა და გაწყვიტა, „პლ“ (1441) წელს, ცის მობაძავ და სახელგანთქმულ წმ. სანაინის მონასტერში...

## 70

დრო: არა უგვიანეს 1441 წლისა, შესაძლოა 1429 წ., სახელწოდება: კურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 585 ა, გვ. 518.

...ერთი წარჩინებული, მაჰდასი[67], სახელად ამირ-ფაშა, სახელგანთქმული ნაჰანგიდან და ცნობილ, თვალსაჩინო ქალაქ ახალციხიდან... წავიდა [ი]ერუსალიმში წმ. ადგილების თაყვანისსაცემად, სადაც უფალი მოღვაწეობდა. იქედან დაბრუნდა აღმოსავლეთში და შეეჩეხა ლანგ-თამურის შვილის, შაჰრუხად წოდებული მძლავრის ლაშქარს, რომელსაც ალყა შემოერტყა ერნჯაკის ციხისათვის, ეს წიგნიც დაეტყვევებინათ და მოეტანათ სიუნიქის ქვეყნიდან. მას მიემთხვია ღვთისმოსავი მაჰდასი ამირ-ფაშა, თავისი ალალ-მართალი შრომით მონაგებიდან იყიდა, გამოიხსნა ის უცხოთესლთა ტყვეობიდან.

წმ. მოციქულის თადეოსისადმი... თაყვანისცემის გამო შეწირა ეს სულმობრუნებული მატიანე, ვარდივით გაფურჩქნილი ყვავილნარი თავისი სულის მოსახსენებლად ამ ცის მობაძავ წმ. კრებულს, სახელგანთქმულ წმ. მონასტერს, ღვთის სამკვიდრო წმ. ტაძარსა და წმ. მოციქულის, თადეოსის ნათელმოსილ, წმ. საფლავს.

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ წმ. თხზულებას, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ამირ-ფაშა მაჰდასი, მამამისი პარონი, დედამისი მამა-დედა, მისი დიდი პაპა ჰნდუ, დიდედა მარგარიტი, ძმა ამირჯანი, დები სატრიჯანი და ჯანხათუნი, აგრეთვე ყველა სხვა მისი სისხლით ახლობელი, ცოცხალი თუ მიცვალებული...

## 71

ა დ გ ი ლ ი: სოფელი სერკევილი, დ რ ო: 1442 წ., გ ა დ ა მ წ ე რ...
ოჰანეს თმოქეცი (თმოგველი). ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სადღესასწაულ...
XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 603, გვ. 531—535.

**აწ, სომხური** წელთაღრიცხვის „პღა“ (1442) წელს, ჩვენი მ...
ხოვრის იესო ქრისტეს „რნხდ“-ს (1444), ედემიდან ადამის გამოს...
ლიდან „ცოხბ“-ს (6642), ასრულდა ღმრთის კაცის საჰაკ მამამთ...
რის ხილვა, რომელმაც იხილა ოთხკუთხა ტაბლა მასზე აღმართულ...
ნათელმოსილი ჯვრითა და ვერცხლის ჰურჰლით, აგრეთვე [ი...
მასზე] ერთი მტკაველი ეტრატი, ოქროს „ც“ (7) სტრიქონით თ...
ში, შუაში წარხოცილი, წაშლილი იყო, ხოლო ბოლოში ერთი სტ...
ქონი ოქროთი და ნახევარი სინგურით ეწერა. ოქროს „ც“ (7) სტ...
ქონი არის განმანათლებლიდან ღმრთის კაც საჰაკამდე, შუა [ნაწ...
ლი], რომელიც წარხოცილი, წაშლილი იყო და საყდარი ზღვისფ...
რი, პირქუში, შავი ტილოთი დაფარული, [არის] საჰაკიდან ჩვენ...
კათალიკოსებსა და ეპისკოპოსებამდე, რომლებიც იყვნენ გახრწნ...
ლნი და უზნეონი, რამეთუ ვერცხლეულობაში ისხდნენ და ქვეყ...
წყევლა-კრულვით აავსეს. ეს იყო შავი ტილო, რომელიც გადაფ...
რებოდა ჩვენს ნათესავს.

ამჟამად წყევლა გაქრა წმ. განმანათლებლის ლოცვით, შა...
ტილო აღიგავა, კვლავ განახლდა განმანათლებლის საყდარი, ძვ...
ლი მოისპო და სავსებით ახალი შეიქმნა, ძველი წყევლა იყო, ხოლ...
ახალი [არის] კურთხევა წმ. მამათა მიერ, რომელნიც შეიკრიბნ...
აღმოსავლეთიდან და დასავლეთიდან, სამხრეთიდან და ჩრდილო...
თიდან ვარდგესში, ნორ-ქალაქში, ვაღარშაპატს, წმ. ეჩმიაძინ...
რომელიც ყოველთა ეკლესიათა დედაა და სომეხთა ნათესავის მშ...
ბელი და მანათობელი. სომხებმა დიდი ხანია უგულებელყვეს ის ...
ისინიც უგულებელყო ღმერთმა, რამეთუ ღვთის წყალობა და ზრუ...
ვა მოეშალა ჩვენს ნათესავს, ვითარცა იტყვის ღმერთი: არ დარჩ...
სული ჩემი მათ შორის, რამეთუ მათ მიატოვეს სახლი ჩემი. ხოლ...
ამჟამად შემოქმედი ღმერთი მოწყალე გახდა, შეიბრალა სომეხთ...
საცოდავი ნათესავი და შემოკრიბა მრავალი ბრძენი და უმწიკვლ...
მჭევრმეტყველი მოძღვარი, მართლმორწმუნე ეპისკოპოსნი, ძაძო...
მოსილი მოწესენი, კეთილგონიერი მღვდლები, ღვთისმოსავი წარჩ...
ნებულნი და ხალხი, რომლებმაც ყოვლადწმიდა სამების ნება-სურ...
ვილით აირჩიეს მშვიდი, გონიერი, სიბრძნისმეტყველი... ჩვენი მამ...
მთავარი, სულიერი უფალი კირაკოსი, ვისაც თავის დღეში არც ხორ...
ცი უჭამია, არც ღვინო დაულევია, ტყუილი არ უთქვამს, ფიცი ა...



გაუტეხია, არც წყევლა-კრულვა ამოსვლია პირიდან. „ხზ“ (47) წელი უდაბნოში იყო და ხორ-ვირაპის წმ., ცხოველ თაღს ემსახურებოდა.

ის ამოირჩია სული წმიდამ სომეხთა ნათესავის მეთაურად, წინამძღოლად, მწყემსად, ზედამხედველად და პატრიარქად; ესაა ოქროს სტრიქონი, რომელიც ეტრატის ბოლოს ეწერა. აი ასე ასრულდა ღმრთის კაცის საჰაკის წინასწარმეტყველება.

იმავე ხანებში მოხდა სამშვილდის უცოდველი ქრისტიანების ჟლეტა, რომლებიც ეწამნენ ქრისტესათვის და გახდნენ მარტვილნი, რამეთუ სატანამ აღძრა სკვითთა ნათესავი, ჯაჰანშაჰ მირზა, რომელმაც იახლა მრავალი ლეგიონი და გარს შემოერტყა ციხეს „დ“ (4) თვეს, შეავიწროვა ციხეში მყოფნი, ისე რომ ბევრი მოკვდა ტანჯვით. ურჯულოებმა შეფიცეს ცხოველ ღმერთს, რომ ციხეში მყოფთ არაფერს ავნებდნენ. ისინი მიენდვნენ მათ ცრუ ფიცს და გახსნეს ციხის კარები; ურჯულონი შევიდნენ შიგ, იშიშვლეს მახვილი და შეუბრალებლად გაწყვიტეს „გ“ (3000)-ზე მეტი [სული]. მოთქმა, ვაება, უბედურება და ტანჯვა არ შემიძლია აღვწერო, რამეთუ ზოგი ხმლით დაკლეს, ზოგი ჩაქოლეს, ზოგი კეტებით დალეწეს, ზოგიერთებს თავები მოკვეთეს და „გ“ (3) მინარეთი ააშენეს. ნახავდით ჭირისუფალთა შემზარავ ტირილსა და ვაებას; ტიროდა დედა შვილს, და ძმას, პატარძალი ნეფეს, არავინ ანუგეშებდა მათ, არც ღმერთი და არც კაცი.

ტყვეთა რიცხვმა „ქ“ (9000)-ს გადააჭარბა, ისინი გაინაწილეს ერთმანეთში. ნახავდით გაუბედურებულ მშობელთა და ნაშობთ, რამეთუ დააცილეს დედა შვილს და შვილი დედას, ძმა ძმას, პატარძალი ნეფესა და ნეფე პატარძალს, ჩვილი ბავშვები უწყალოდ მოგლიჯეს დედების კალთიდან და მდინარეში გადაყარეს, ხოლო მტირალი დედები, რომლებსაც გულ-მუცელი ეწვოდათ, ტყვეებად წაასხეს. ზოგი მათგანი წაიყვანეს აღმოსავლეთში, ხორასანში, ზოგი დასავლეთში, რუმში, ზოგიერთი სამხრეთში, არაბსტანში, ზოგიც ჩრდილოეთში, ლაკსტანში. ძველი ისრაელებივით ქვეყნის „დ“ (4) მხარეს გაიფანტნენ. დაშორდა მამა ძეს, ასული დედას, შეყვარებული შეყვარებულს, მეგობარი მეგობარს, წავიდნენ ისინი ტაჭიკთა ქვეყანაში და აღარასოდეს დაბრუნდებიან. გოდებდნენ სომხეთის ეკლესიები, ვითარცა იერემია ელკოსელი, რომელმაც თქვა: წახვედით, წახვედით და მე დავრჩი გაჩანაგებული, თქვენ გეუბნებით, თქვენ გეუბნებით გზას გამდგარნო, იხილეთ ჩემი ვაება და უბედუ-

რება და დამიტირეთ მე, რამეთუ დავრჩი გაუდაბურებული და მატყვებული ჩემი შვილებისაგან*.

მაგრამ არ გვშართებს ღმერთის მიმართ სასოწარკვეთა, არამედ რწმენით ვევედროთ მას, რომ უკან დააბრუნოს ტყვეები, ვითარცა ძველი ისრაელები, ყველა წმინდანთა მეოხებით, ამინ.

ამ სასტიკ, უკუღმართ, მუხთალ და წარღვნისებურ დროში [ცხოვრობს] ერთი კეთილმსახური კაცი, ღვთისმოსავი და მოწყალე, ღვთისმოყვარე, ქრისტეს აღმსაარებელი, მართლმადიდებელი, ბრძოლებში შემმართებელი, წარჩინებულთა შორის მამაცი და მთავართა შორის გამორჩეული, აზქანაზიანთა მოდგმის ტომიდან, პარონ შალუე, დიდი მთავრის, ღვთისმოყვარე პარონ სარგისის ძე და პარონ ბულლახის შვილიშვილი... [მან] დიდად მოწადინებულმა შეიძინა ეს [წიგნი] თავისი ალალ-მართალი მონაგებით, გადააწერინა, რამეთუ იყოს მეოხი განკითხვის დღეს, მიუდგომელ სამსჯავროში, სამარადისოდ მოსახსენებლად პარონ ბულლახისა, მამის პარონ სარგისის, დედის პარონ თამსას, ძმის პარონ გრიგორის, რომელიც ამ [წიგნის] გადაწერისას უდროოდ გარდაიცვალა ამ ქვეყნიდან და დიდად დაამწუხრა და დაადარდიანა თავისი ძმა, ჩემმა უფალმა ღმერთმა განუსვენოს მას აბრაამის კალთასთან და იზრუნოს მასზე; მეორე ძმის პარონ ფანველის, დების სით-ხათუნისა და თენეკის, მისი მეუღლის პარონ დოვლათ-ხათუნის, მისი მეორე, ცოცხალი თანამეცხედრის პარონ გულფაშას, მათი ჭაბუკი, ახალგაზრდა შვილის, პარონ დავითის, რომელიც უფალმა ღმერთმა დაიცვას უშფოთველად და მტკიცედ ღრმა მოხუცებულობამდე, ამინ.

აწ, ვინც მიემთხვევით ამ [წიგნს], წაიკითხოთ, გადაწეროთ ან მოისმინოთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ და ცადაღმავალ ლოცვებში მოიხსენეთ ყველა ზემოთ აღნიშნულნი. ასევე, გევედრებით მოიხსენეთ უფლის მიმართ ჰოვანეს ეპისკოპოსი, მეტსახელად ისკიაფორი, რომელიც ამ საქმეში ჩვენი მასწავლებელია.

დაიწერა ეს [წიგნი] არარატის ქვეყანაში, სოფელში, რომელსაც ჰქვია სურკავილი, წმ. ჰოვანისისა და სხვა სიწმინდეთა მფარველობით, მამაცი და უშიში უფალ გაბრიელის მამამთავრობისა და მთავრობისას, ჯაჰანშაჰის ხანობისას, საქართველოში ვახტანგის მეფობისას, ჩვენს მხარეში პარონ ალიბეგისა, ამ წიგნის უფლის პარონ შალუეს, პარონ ვაჩ[უტი]ს, პარონ ქურთის [და პარონ სა]რგისის მთავრობისას. კვლავ გევედრებით, ქრისტეს სიყვარულის

* შდრ. იერემიას გოდება, 1 : 12.



გამო უფლის მიმართ მოიხსენეთ ამ სოფლის მოწესენი და ხუცესნი...

ხოლო მე, უღირსმა და უმეცარმა, სიკეთეს მოკლებულმა და ყოველგვარი ბოროტებით აღსავსემ, მარტოდმყოფის სახელის უღირსმა ოჰანესმა, საქართველოს გავარიდან, მაგარი ციხე თმოქიდან, ჩემი უღირსობის კვალობაზე დავწერე ეს [წიგნი], რამეთუ ჩვენი წილიც იყოს მასში. ვინც წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს ცადაღმავალ ლოცვებში მომიხსენეთ მეც...

ბ

...[მოიხსენე] მათთან ერთად თანსუხიც და თერძი გორგასალი[68], აგრეთვე მათი მშობლები და შენ სამარადისო დიდება, ამინ.

## 72

ადგილი: აღჯოცის მონასტერი. დრო: 1442 წ., გადამწერი: გალუსტი. სახელწოდება: ცურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 605, გვ. 536—537.

...დასრულდა ეს ღვთივმომადლებული, საწინასწარმეტყველო და სამოციქულო, სული წმიდისაგან მომდინარე თხზულება სომხური წელთაღრიცხვის „პღა“ (1442) წელს, სომეხთა მამამთავრის უფალ კიროაკოსის დროს, ღვთის ნებართვით სისხლის მსმელი მხეცის ჯაჰანშაჰის მიერ ქვეყნის ფლობისას, რომელმაც როგორც კი ხელთ იგდო მთავრობა და დაჯდა წინანდელ, ქვეყნის აღმაშენებელ და კეთილგონიერ ხანთა ტახტზე, დაიწყო რბევა, დააქცია მრავალი ქალაქი და გავარი, გააუდაბურა და გააკაცრიელა ისინი, არავის ძალუძს აღწეროს მისი ბოროტება. მეტადრე — რაც თავს დაატეხა ქართველთა ქვეყანას, ქალაქ სამშვილდეს, რამეთუ მზაკვრობით აიღო ის და ყველანი ხმლით ამოწყვიტა, როგორც წინასწარმეტყველი ამბობს, არავინ იყო მათი დამმარხველი*, ასე მოუვიდათ მათ. ურიცხვი, უთვალავი ხუცესი და ერისაგანი, მათი ცოლები და ბავშვები გაიფანტნენ მთელს ქვეყანაზე. ვის შეუძლია უბედურებისა და ვაების ენით მოთხრობა, რაც იმ წელს სომეხთა ნათესავმა იწვნია. ამ სასტიკ და უკეთურ დროში დაიწერა ეს წიგნი არარატის გავარში, ქღის ხევში, აღჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, ამ წმ. კათოლიკეს მფარველობით...

* შდრ. ფსალმუნი, 79 : 3.

## 73

ადგილი: ბაღეში, დრო: 1443 წ., გადამწერი: ჰოვან[...] სახელწოდება: სვინაქსარი: „Էջմիածին", 1951 թ., Նոյեմբեր-Դեկտեմբեր, გვ. 81—83; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 621, გვ. 546-547.

...დაიწერა ეს [წიგნი] წმ. კირაკოსის მფარველობით ქალ[...] ბაღეშში, ეჩმიაძინში უფალ კირაკოსის მამამთავრობისას... სომხ[...] წელთაღრიცხვის „პლა"-ს (1442), ჩვენთან უფალ სტეფანოსის წინ[...] მძღვრობისას, ამ ქალაქში შეიხ მაჰმად ამირზას ამირობისას, ჯჰან[...] ამირზას ხანობისას, რომელმაც ძმა მისსავე შვილს მოაკვლევინა [...] თავად ავიდა ტახტზე, შევიდა საქართველოში და ბევრი რამ და[...] გრია, რამეთუ აიღო სამშვილდის ციხე და მრავალი ამოხოცა, ხ[...] ცესნი გაათოკვინა და ჩააქოლვინა, ყველა დანარჩენისთვის ბორ[...] ტად თავები წააცლევინა. ქალები და ბავშვები, „ბრ" (2000) სულ[...] დაატყვევა, ყოველივე ეს ცოდვათა ჩვენთა გამო მოხდა...

დაიწერა ეს წიგნი ჰოვანისის მიერ, ბაღეშად წოდებულ ამ ქ[...] ლაქში, აქაურ წმ. ეკლესიათა მფარველობით, „პლბ" (1443) წელს.

## 74

დრო: 1443 წ., ხელნაწერის განმაახლებელი: კარ[...] პეტი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 624, გვ. 549.

...[წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „პლბ" (1443) წელს, სასტიკ, საშინელ, უკეთურ დროში, რამეთუ ქრისტიანთა ნათ[...] სავი შეაძრწუნა, დაარბია, [სისხლი] გაუყინა ისმაილიტთა ტომმ[...] კირაკოსის კათალიკოსობისას, ვაღარშაპატის განახლების „ბ" (2) წლის შემდეგ, ქრისტიანებზე ალექსანდრეს ძის ვახტანგის მეფობი[...] სას, ჯაჰანშაჰ [ი]უსუფის ძის ხანობისას, ამ მხარეში პარონ///იკ[...] ჯაჯურის ძის მთავრობისას...

## 75

ადგილი: ალჯოცის მონასტერი, დრო: 1443 წ., გადამწერი: გ[...] ლუსტი. სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 626, გვ. 551.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვ[...] „პლბ"-ს (1443), უფალ გრიგორის მამამთავრობისას, საქართველო[...] ში ვახტანგის მეფობისას, იუსუფის ძის, სისხლისმსმელი მხეცის ჯა[...] ჰანშაჰის ხანობისას; დაიწერა ფრიად ცოდვილი და უმეცარი, უგუნური მწერლის, მოწესის სახელის ულირსი გალუსტის მიერ, სასტიკ და უკეთურ დროში, არარატის გავარში, ქელის ხევში, ალჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, ამ წმ. კათოლიკეს, წმ. სტეფანოს პირველმოწამის, თორის წმ. ნიშის და აქ თავმოყრილ მრავალ სხვა წმინდანთა მფარველობით.

## 76

ადგილი: ალჯოცის მონასტერი. დრო: 1443 წ., გადამწერი: გალუსტი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 540, გვ. 400; I, № 628, გვ. 553.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „პლბ"-ს (1443), უფალ კირაკოსის მამამთავრობისას. საქართველოში ვახტანგის მეფობისას, იუსუფის ძის ჯაჰანშაჰის ხანობისას, არარატის გავარში, ქელის ხევში, ალჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, ამ წმ. კათოლიკეს, წმ. სტეფანოს პირველმოწამის მფარველობით...

## 77

ადგილი: თბილისი (?), დრო: 1444 წ., განმაახლებელი და მკაზმავი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება, XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 646, გვ. 574—575.

...ღვთისმოყვარემ, უწმინდესმა, ყოვლად კეთილმა, მშვიდმა, გამორჩეულმა მოწესემ და უძლეველმა ფილოსოფოსმა უფალმა სარგისმა, დედაქალაქ ტფილისის წმიდა და სახელგანთქმული კათოლიკეს მსახურმა და წინამძღვარმა მოიწადინა ეს საღვთო წიგნი, სიცოცხლის მიმნიჭებელი სახარება, შეიძინა იგი თავისი ალალ-მართალი მონაგებით, განაცხოველებინა ოქროს ვარაყითა და ჭრელ-ჭრელი ფერებით განკაცება და ჩვენი ღმერთის, ქრისტეს სხვა სასწაულები, ახალი სიონის მხიარულებისათვის და გასაბრწყინებლად. მრავალი თხზულებისა და ნაწარმოების შეძენის შემდეგ, რომელიც ჰქონდა ღვთის ეკლესიაში, შემატა ესეც საღვთო განძს, თავად მის და მისი მშობლების, მამამისის სოლომონის, დედამისის ულუხათუნის, ძმის ამირ-აზიზის, მამის ძმის დავით ბერის, დეიდაშვილისა და მის მიერ გაზრდილი მოწაფის ვარდან ხუცესის, აგრეთვე სისხლით ყველა ახლობლის, ცოცხალთა და მიცვალებულთა მოსახსენებლად.

სიტყვით, ქრისტეს წინაშე გულითადად მოიხსენეთ ზემოაღნიშნული მომგებელი უფალი სარგის ბერი, ღვთისმოყვარე თავისიანებთან ერთად, ამინ.

მათთან ერთად [მოიხსენეთ] მისი გაზრდილი მოწაფე, პარ-თუმანის ძე, ღუკას დიაკონი, მისი სულიერი ძმები სტეფანოს, ში-ვონ, კირაკოს, ასტვაწატურ და ხაჩატურ ხუცესნი...

ეს წმ. სახარება განახლდა და დაიკაზმა „პღგ“ (1444) წელს. მათთან ერთად, ვინც ზემოთ მოხსენებულ იქნენ, მომიხსენეთ მე, სასჯელის თანამდები ჰოვანეს მწერალი, რომელმაც ეს მცირე ჰიშა-ტაკარანი დავწერე.

## 78

ადგილი: ქალაქი ვანი, დრო: 1445 წ., გადამწერი: კარა-პეტი. სახელწოდება: სვინაქსარი. **Ղ. Փիրղալեմեան**, **Նօտար Հայոց**, გვ. 146; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 655, გვ. 584.

...დასრულდა დიდი რუდუნებით, კარგი, გამორჩეული დედნიდან, რომელიც დაამზადა უშიშმა მარტვილმა და სამყაროს მანათობელმა მოძღვარმა გრიგორ [ხლათეციმ]; იგი ჩვენი მასწავლებელი იყო... დაიწერა ეს [წიგნი] ვასპურაკანის ქვეყანაში, ქალაქში, რომელსაც ჰქვია ვანი, წმ. მოციქულების პეტრეს და პავლეს და წმ. ვარდან მხედართმთავრის მფარველობით, უფალ გრიგორის მამამთავრობაში, ჩვენი ეპისკოპოსის, ვარაგის წმ. კრებულის წინამძღვრის უფალ ჰოჰანესის [დროს], სომხური წელთაღრიცხვის „პღდ“-ს (1445), სასტიკ დროში, ჯჰანშას მეფობისას, რომელიც ამ წელს დიდძალი ლაშქრით გაეშურა ახალციხეში[69] და მრავალი ქრისტიანი დაატყვევა, რომელთა ტანჯვა და ვაება ჩვენი თვალით ვიხილეთ...

## 79

ადგილი: აღჯოცის მონასტერი, დრო: 1447 წ., გადამწერი: გალუსტი. სახელწოდება: სახარება. **Բ. Սարգիսեան**, **Մայր ցուցակ հայերէն ձեռագրաց Մատենադարանին Մխիթարեանց ի Վենետիկ**, **հտ. Ա.** გვ. 687—688. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 682, გვ. 606.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „პღზ“-ს (1447), უფალ გრიგორის მამამთავრობაში, საქართველოში გო[რ]გეს მეფობისას, ჯაჰანშაჰ [ი]უსუფის ძის ხანობისას, არარა-ტის გავარში, ქღის ხევში, აღჯოცის მონასტერში, წმ. ღვთისმშობ-



ლის, ამ წმ. კათოლიკეს, წმ. სტეფანოს პირველმოწამის, წმ. მარჯვე-ნის, თორის წმ. ნიშის მფარველობით...

## 80

ადგილი: თბილისი, დრო: 1447 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 683, გვ. 606—607.

...აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], იხილოთ, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, ქრისტეს წინაშე გულითადად მოიხსენეთ ამ წმ. სახარების ზემოაღნიშნული მომგებელი ნერსესი, მამამისი კარაპეტ ხუცესი, დედა დოლათი, მეუღლე ასლმელიქი, ძმები, ჰოვსეფ ხუცესი და ჰუსიკი, ძმისწული სულთანშა, მამის ძმა უფალი ჰოვჰანესი, შვილი უფალი მხითარი, დეიდაშვილი კარაპეტი, პაპა უფალი მათეოსი, და შნაჰავორი, დისწული ამირ-მელიქი, აგრეთვე ყველა მისი სისხლით ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული. ვინც კეთილად და უმწიკვლო რწმენით მოიხსენებთ, მოხსენებულ იყოთ ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ.

მათთან ერთად, ვინც ზემოთ აღვნიშნეთ, მოგვიხსენეთ ჩემი მშობლები და მეც, სასჯელის თანამდები მწერალი, რომელმაც ეს წმ. სახარება დავწერე და დავასრულე დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლის მფარველობით, სომხური ათვლის „პღზ“-ს (1447)[70].

## 81

ადგილი: თმოგვი, დრო: 1448 წ., სახელწოდება: სახარება. **Արցախ, Երկասիրեց Մակար եպս. Բարխուտարեանց, Բագու.** 1895. გვ. 268—269; XV ს-ის ჰიშატაკარანები, I, № 697, გვ. 618.

იესო ქრისტეს სახელით მე, მურადშესმა მოგყიდე ეს ჩემი საკუთარი სახარება შენ, ხაჩატურ ხუცესს, ჰოჰანისის ძეს, ელისე მოციქულის გავარიდან, ჯრვშკას სოფლიდან, ჩვენი ეპისკოპოსის, ჰაღბატის წმ. მონასტრის მსახურის უფალ თუმასა და თმოქის მღვდლების, მკრტიჩ და არაქელ ხუცესთა მოწმობით, „პღჟ“ (1448) წელს, ტრეს თვის „იე“ (25)-ს (23/III), იყოს ეს ღვთის მოსაწონი, ამინ.

## 82

ადგილი: ციპნას მონასტერი, დრო: 1451 წ., შემამკობელი

დ ა მ კ ა ზ მ ა ვ ი: თუმა. ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება, XV ს-ის ჰიშატკარანები, I, № 721ბ, გვ. 644.

„პძთ“ (1440) წელს ჯჰანშა ამირზა შევიდა საქართველოში, ფრიად აოხრა ქვეყანა, ეკლესიები დააქცია და სომეხთაგან „უბრ“ (12000)-ზე მეტი მოკლა ან ტყვედ წაასხა. „პ“ და „ღე“ (1446) წელს ბაღდადი აიღო.

„პ“ და „ღთ“ (1450) წელს ჯჰანშა ამირზამ აიღო ეზნკა და ურიცხვი ქრისტიანი, ქალები და ბავშვები, დაატყვევა. ხოლო ცხრაას (1451) წელს ხლათის და ბაღეშის ქვეყანა დაატყვევა და გაასწორა მიწასთან...

## 83

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1452 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 21, გვ. 16—17.

### ა

...აწ, დაიწერა ეს განმანათლებელი და განმაცხოველებელი წმ. სახარება სომეხთა წელთაღრიცხვის „ჯა“-ს (1452), დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და მხედართმთავარ გიორგის მფარველობით, სისეცის კარგი, გამორჩეული ნუსხიდან.

გევედრებით ყველას, ვინც წაიკითხოთ და განათლდეთ ამ საღვთო სიტყვით, ქრისტეს წინაშე გულითადად მოიხსენეთ აღნიშნული ღვთისმსახური დედაკაცი ჯჰანი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული [მისი] ქმარი აჯიპი, მისი ვაჟები, ვარდანი, მურადი და მცხრი, ქალი ელისაბეთი, გარდაცვლილი ვაჟი სარგისი, მისი სისხლით ყველა ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული, ვინც კეთილად და უმწიკვლო რწმენით მოიხსენებთ, მოხსენებულ იყოთ ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ...

### ბ

მანუელ მხატვარი ქრისტეს მიმართ მოიხსენეთ.

## 84

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1452 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: გრიგორ ტათევაცის ქადაგებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 22, გვ. 17—18.



...აწ, დაიწერა ეს საღვთო მატიანე და ვარდივით გაფურჩქნილი ყვავილნარი, რომელსაც ჰქვია ქადაგებანი, ქრისტეს მიმართ მიცვალებული, მამაცი და უშიში მჭევრმეტყველისა და უძლეველი ფილოსოფოსის გრიგორ ოროტნეცის მიერ შეთხზული და შეკრებილი. დასრულდა [ეს] წიგნი დედაქალაქ ფაიტაკარანში, რომელსაც ჰქვია ტფილისი[71], მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და გიორგი მხედართმთავრის კარზე, ვაღარშაპატის პატრიარქის, უფალ გრიგორის მამამთავრობისას, ქართველთა ამ ნაჰანგში ჰაღბატის არქიეპისკოპოსის უფალ ლუკასუს წინამძღვრობისას, საქართველოში გეორგ ბაგრატუნის მეფობისას, რომელსაც უფალმა ღმერთმა დიდხანს გაამარჯვებინოს ქრისტეს ჯვრის მტრებზე[72]...

მოიხსენეთ ამ (წიგნის) ზემოაღნიშნული მომგებელი, უძლეველი ფილოსოფოსი და ღირსი მოძღვართმოძღვარი სტეფანოსი, მამამისი ვარდანი, დედამისი დედა-ხათუნი, ძმები და სისხლით ყველა ახლობელი, ცოცხალი და ქრისტეს მიმართ მიცვალებული. აგრეთვე მისი სულიერად ნათესავი, თანააღზრდილი ძმა ჰოვანეს მოწესე, მეუდაბნოე, რომელსაც შემთხვევა მიეცა და შეეწია [მას] სიბრძნის სწავლაში და ფრიად ემსახურა, რომელსაც უფალმა მისი ღვაწლის საზღაური მრავალკეცად მიაგოს იმ ქვეყნად.

აგრეთვე ფრიად პატივდებული, ყოვლისმხილველი, ბრძენი, ხარისხით აღზევებული მისი სულიერი მამა და მასწავლებელი კარაპეტ მოძღვართმოძღვარი, რომელმაც მრავალი ღვაწლით ასწავლა სამოძღვრო და მუსიკის მეცნიერება; უფალმა ღმერთმა დაიცვას იგი, ვითარცა ლამპარი დაუშრეტელი, კათოლიკე ეკლესიის სიქადულად და გასაბრწყინებლად, ხოლო იმ ქვეყნად წმ. მოძღვართა მოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს. კვლავ გევედრებით ამ [წიგნის] მნახველთ, რომ ზემოაღნიშნულებთან ერთად მოხსენების ღირსად გამხადეთ მეც, წიგნის ცოდვილი მწერალი ჰოვანესი, ხუცესი სახელით და არა საქმით. მოიხსენეთ აგრეთვე ჩვენი სულიერი ძმები, რომლებიც მშველოდნენ წერის დროს, ზოგი ქაღალდის გალესვით, სხვები ხაზების გავლებით, ზოგიც სხვა საჭირო საქმეში. ვინც კეთილად და უბიწო რწმენით მოიხსენებთ, მოგიხსენოთ ჩვენმა ღმერთმა ქრისტემ, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ.

დასრულდა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „ჯა“ (1452) წელს, სამ მაისს; ზემოაღნიშნულებთან ერთად მოიხსენეთ აგრეთვე///გონიერი, ბრძენი ხუცესი, ამ [წიგნის] მკაზმავი, თავისი მშობლებითა და ნათესავებით.

## 85

ადგილი: ხახულისა და თორთომის გავარი, დრო: 1455 წ., გადამწერი: ავეტიქი, სახელწოდება: სახარება. Գ. Փիրղալեմեան, Նոտարք հայոց, გვ. 179; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 83, გვ. 61.

დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური ათვლის „ჯდ“-ს (1455), ხახუსა და თორთომის გავარში, მონასტერში, რომელსაც ჰქვია აგრაგი(?)... ნათელმოსილი ტაძრის წმ. ღვთისმშობლის მფარველობით... უმეცარი მწერლის, ავეტიქ ბერის მიერ.

## 86

ადგილი: თბილისი, დრო: 1455 წ., გადამწერი: ჰოვანესი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 573, გვ. 425.

...გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ და განმაცხოველებელ წმ. სახარებას, წაიკითხოთ, გადაწეროთ ან იხილოთ, მოიხსენეთ ქრისტეს წინაშე მისი ზემოაღნიშნული მომგებელი მარიამი, მისი ქმარი ენიბეკი, მშობლები, მამა მხითარი და დედა ღსმათი, აგრეთვე ენიბეკის მშობლები შრვანი და ჰრატი, მარიამის ძმა სოლომონი, პაპა აბრაჰამი, აგრეთვე ჰოვანესი, სტეფანოსი და მათი სისხლით ყველა ახლობელი, ცოცხალი და მიცვალებული. ვინც კეთილად და უმწიკვლო რწმენით მოიხსენოთ, მოხსენებულ იყავით ჩვენი ღმერთის ქრისტეს სამარადისო მოსახსენებლით, რომელიც კურთხეულ არს საუკუნოდ, ამინ.

ზემოთ აღნიშნულებთან ერთად მომიხსენეთ მეც, სასჯელის თანამდები მწერალი ჰოვანესი, ხუცესი სახელით და არა საქმით, მშობლებითა და ნათესავებით, აგრეთვე მანუელი, გონიერი და ხელმარჯვე ხუცესი, ამ [წიგნის] მხატვარი...

წიგნი დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „ჯდ“ (1455) წელს, დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და მხედართმთავარ გიორგის კარზე, სისის კარგი, გამორჩეული ნუსხიდან, ვაღარშაპატის პატრიარქის უფალ გრიგორის მამამთავრობაში, საქართველოში გიორგის მეფობისას, ჩვენს ნაჰანგში უფალ ღუკასუს ზედამდგომლობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა დაიცვას უშფოთველად, სულითა და ხორცით, ამინ.

## 87

ადგილი: ბასიანი, დრო: 1456 წ., სახელწოდება: კურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 93, გვ. 67.



...თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ ამ წმ. აღთქმის მომგებელი, ყოველგვარი სიკეთის მიზეზი პარონი კირაკოსი და მისი მეუღლე ხოიანტი, მათი შვილები თურვანდანი და ჰასრათი. დადო [მან ეს წიგნი] წმ. კრებულის კარზე, მონასტერში, რომელსაც ჰქვია სპიტაკ ვანქი, თავად მისი, მამამისის თავაქალის, დედამისის ელისაბეთის, ძმების, ხოცადელისა და ჰოვანისის, მათი შვილების, სატალის, თათარის, ჰაიტარის, პატრალისა და შნოფორის, აგრეთვე პარონ კირაკოსის ყველა სისხლით ახლობლის მოსახსენებლად. დადეს მათ ეს წიგნი წმ. ღვთისმშობლის კარზე, არქიეპისკოპოს უფალ ჰუსიკის, ბასიანისა და უხტიქის გავართა ზედამდგომლის, მამამთავრობისას, მისი და უფალ მხითარ ეპისკოპოსის, აგრეთვე რაის[73] მარტიროსის მოწმობით; იგი ნაყიდი იქნა „ბრ“ (2000) ნაღდ თეთრად რაის კირაკოსის სამართლიანი მონაგებიდან და დაიდო სპიტაკ ვანქში, წმ. ღვთისმშობლის კარზე, მისი და მისი მშობლების სამარადისო ხსენებისათვის. სხვას არავის მასთან არაფერი ესაქმება კირაკოსის ნათესავებისაგან, მონასტრის წინამძღვრებს ან ეპისკოპოსს, მოძღვარს ან ბერს, ერისგანს ან ვინც უნდა იყოს. ვინც [წიგნს] მზრუნველობით მოეპყრობა, წყალობას წმ. ღვთისმშობლისაგან მიიღებს; თუ ვინმე ცრუ პატრონი გამოჩნდეს, ან გაყიდოს, ან გაძარცვოს, ან დააზიანოს, სასჯელი წმ. ღვთისმშობლისაგან მიეზღოს. ამ სიკეთის, წმ. წიგნის [შეძენის] მიზეზი გახდა არქიეპისკოპოსი უფალი ჰუსიკი, რომელმაც წააქეზა პარონი კირაკოსი ეყიდა ეს წიგნი; მრავალი წყალობა მიეგოს შემგულიანებელს, ღმერთმა სასუფევლის ღირსი გახადოს, ამინ.

დაიწერა „ჯე“-ს (1456).

## 88

ადგილი: აგურკის მონასტერი, დრო: 1458 წ., გადამწერი: ავეტიქი, სახელწოდება: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 144, გვ. 109.

...აწ, დაიწერა ეს იადგარი სომხური წელთაღრიცხვის „ჯზ“-ს (1458), უღირსი და უგუნური მწერლის ავეტიქ ბერის მიერ, ხახუსა და თორთომის გავარში, მონასტერში, რომელსაც ჰქვია აგურკი, წმ. ღვთისმშობლისა და აქ აღმართულ სხვა ტაძართა მფარველობით.

გევედრებით ყველას, ვინც მიემთხვიოთ ამ საგალობელს, დაისწავლოთ ან იხილოთ, ბრალს ნუ დამდებთ იმისათვის, რაც მასში

შეცდომად ჩათვალოთ, რამეთუ პირველად ვწერდი იადგარს და პერგამენტზე, თანაც მწირი უცხო ქვეყანაში. მე უღირსი გევედრებით ყველას, ვინც ხელთ აიღებთ [ამ წიგნს], ან იხილავთ, თქვენს ლოცვებში მოიხსენეთ ჩემი სისხლით ყველა ახლობელი, ჩემი მშობლები და მასწავლებლები და თქვენ მოგიხსენებთ ჩვენი ღმერთი ქრისტე, რომელიც კურთხეულ არს...

## 89

ადგილი: კიკეთი, დრო: 1459 წ., გადამწერი: გრიგორ ანგელაკუთეცი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 156, გვ. 118—119.

### ა

ეს ღვთივმომადლებული, ღვთივბოძებული წმ. სახარება სულიერი სიყვარულით მოვიწადინე გრიგორ ანგელაკუთეცმა, უძლურმა და მოხუცებულმა...

დაიწერა კიკეთში, ახალ კურთხეულ წმ. ღვთისმშობლის კარზე, სომხური დიდი წელთაღრიცხვის „ჯჸ“-ს (1459), უხმარი და უძლური, მოხუცი გრიგორ მწერლის მიერ, ჩემი გარდაცვლილი მშობლების, თეოდოროსისა და დედაჩემის სიმიკის, ჩემი ძმის შამიკის, მისი საცოდავი შვილის ოანისის, ჩემი დის კულიკის, ჩემი მიცვალებული მეუღლისა და შვილების, რსტაკისის, ვრთანესის, უსკანისის, ოჰანისის მოსახსენებლად; ისინი ქრისტეს მიმართ ჯავახეთში გარდაიცვალნენ. ამის შემდეგ ბოროტი ჯაჰანშა დაესხა თავს ქვეყანას, მრავალი დაატყვევა და გაჟლიტა, დედაჩემს აკოვბიკივით ორთავე მკლავი მოკვეთეს და თავი სისხლში ამოუსვარეს; მისი დასახიჩრებული გვამი წმ. გიორგობას დავასაფლავე[74].

აწ. გევედრებით თვალცრემლიანი, თქვენს წმ. ლოცვებში მოიხსენეთ ზემოაღნიშნული ჩემი მშობლები; აგრეთვე ჩემი მოამაგე ნათლიდედა თენიკი, რომელიც ფრიად დამშვრა ჩემთვის. ქრისტე ღმერთმა შეიწყალოს ის.

### ბ

შემამკობელი: მანუელ მხატვარი.

ოი, კეთილო, წმინდა მკითხველო,
ღირსი მყავ მოხსენებისა
მანუელ ცოდვილი მხატვარი.



### ბ

მკაზმავი: ბოჰნოში.

ბოჰნოშ მკაზმავი ლოცვებში მოიხსენეთ და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

## 90

ადგილი: აირივანქის მონასტერი, დრო: 1459 წ., გადამწერი: მათეოსი, სახელწოდება: კურთხევანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 157, გვ. 120.

...აწ, დასრულდა ეს ღმრთივ-სულიერი მატიანე სომხური წელთაღრიცხვის „ჯჸ“ (1459) წელს, მწუხარების ხანაში, როდესაც უსამართლო მოთხოვნებით გვავიწროვებენ ურჯულონი, საქართველოში ალექსანდრეს ძის გორგის მეფობისას, სომხებზე, წმ. ეჩმიაძინის ტახტზე, უფალ გრიგორის მამამთავრობისას, ყარა [ი]უსუფის ძის ჯაჰანშაჰის ხანობაში.

დაიწერა ეს [წიგნი] ცის მობაძავ და სახელგანთქმულ. აირივანქად ხმობილ წმ. მონასტერში...

## 91

ადგილი: თბილისი, დრო: 1462 წ., გადამწერი: დავითი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 216, გვ. 169.

### ა

ამ წმ. სახარების მომგებელი ვარდან მღვდელი, ჩვენი მშობლები, მამა ჰოვანესი, დედა ჰავას-ხათუნი, ჩემი თანამეცხედრე მართა-ხათუნი, შვილები, გირსამი, ალექსანოსი, რსტაკესი, ძმები, მსრშა და მკრტიჩი, ჩვენი მიცვალებულები, ალუტი, მრვანი, ბაღშიკი, სტეფანოსი, ქრისტეს მიმართ გარდაცვლილი ბერი მკრტიჩი, რომელმაც ამ სახარებისათვის „წ“ (50) დანგი გაიღო... აგრეთვე უხმარი მწერალი, ბერის სახელის უღირსი დავითი, ფაიტაკარანი, ტფილისი მოიხსენეთ (?).

### ბ

...[წიგნი დაიწერა] მეფის ადგილსამყოფელ ტფილისში, დიდებული კათოლიკეს, ძოწითმოსილი წმ. ღვთისმშობლისა და მრავალრიცხოვან წმინდანთა მფარველობით, უფალ ზაქარია კათოლი-

კოსის მამამთავრობაში, ჰაღბატის არქიეპისკოპოსის უფალ ღუკასუს წინამძღვრობისას, საქართველოში გიორგის მეფობისას, სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟა“-ს (1462), „ჰწ“ (150) ქრონიკონს[75], „იბ“(22) აპრილს, აღდგომის კვირაში, რომელიც შავ აღდგომად გვექცა. ხუთშაბათ დღეს „რ“ (1000) თურქი მოვიდა ლოჰინში, [ცხენებს] წყალი დაალევინეს და დაიბანაკეს. „ი“ (20) მხედარი მოვიდა ჰავჭალის გლგანში[76] ნახირის გასარეკად. ქალაქში ხმა გავრცელდა, რომ მხედრობა მცირერიცხოვანია; ქალაქიდან „ბჟ“ (200) კარგი ჭაბუკი დაედევნა მათ[77] ლოჰინამდე, წყალში გავიდნენ ქვეითად, დაიღალნენ, ისრები გამოელიათ და [დარჩნენ] უიარაღოდ. უეჭველად ჩემი ცოდვებისა და ბოროტ საქმეთა [გამო] გამოჩნდა დიდძალი მხედრობა, რომელმაც ისინი ორი მხრიდან გარემოიცვა და ყველანი ხმლით ამოწყვიტა, მათი თავები წაიღეს. ვაი ჩემს თავს ამ მწუხარების დღეებში, ვაების მოთხრობა ვის ძალუძს, რამეთუ მსხვერპლად [შეწირული] ჭაბუკნი თავმოკვეთილნი და შიშველნი მოჰქონდათ ჯგუფ-ჯგუფად, ვერავინ შეძლო თავისი მკვდრის ცნობა[78]. იმ დღის ტირილისა და გოდების მოთხრობა არავის არ შეუძლია, ათასჯერ ვაიმე. ღმერთის ძე ქრისტემ ამ წმ. სახარების მეოხებით მათი სული წმ. მოწამეთა და სისხლით შეღებილ მარტვილთა თანამოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს, ამინ.

ჩემთვის, ხუცესის სახელის უღირსი დავითისათვის, რომელმაც ეს სახარება დავწერე, ერთხელ „ღმერთო-შეიწყალე“ ბრძანეთ... სასტიკ და მუხთალ, მოულოდნელი ქლეტის, აღდგომის ხუთშაბათის მოსრვის [დროს]. ოჰ ვაი, ოჰ ვაი, მე მონამ რა ვქნა.

## 92

დრო: 1462 წ., მომგებელი: გრიგორ გორეცი, სახელწოდება: სახარება. Ե. Լալայան, Ցուցակ հայերէն ձեռագրաց Վասպուրականի. պրակ առաջին, Թիֆլիս. 1915 გვ. 170; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 217, გვ. 170.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟა“-ს (1462) მე, გრიგორ ხუცესმა, გორეციმ ვიხილე ეს წმ. სახარება და გავხდი მისი მოსურნე, ვითარცა მარტორქა წყაროს წყლისა; შევიძინე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებით თავად ჩემი, ჩემი მშობლების, მამაჩემის გოზალბეკის, ჩემი მეუღლის, ოფა-ხათუნის მოსახსენებლად და ჩემი, ცოდვილი გრიგორ ხუცესის სარგებლობისათვის. აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ ღმრთივ-სულიერ სახარებას, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მო-



იხსენეთ ზემოაღნიშნულნი და ერთხელ „ღმერთო-შეიწყალე“ თქვით.

## 93

ადგილი: სოფელი ტეპური, დრო: 1462 წ., გადამწერი: ტირატური, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 218, გვ. 170—171.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟა“-ს (1462). მე, უფალმა ჰოჰანეს ხუცესმა, რომელიც სამშვილდეში მგვემეს, მისმა თანამეცხედრემ ნრჯ///ს შევიძინეთ ეს სახარება ჩემი შვილების, უფალ სტეფანოსის, ჰოვსეფის, ოსკევანის, სადაღის, როსტევანისა და თუმას, დების, ღმერთის მიმართ მიცვალებული დედახათუნისა და ბეკიხათუნის, აგრეთვე ხათუნის, მამახათუნის, ჯამელიქის, ხანმელიქის, ღზლარბეგის, შაჰზატის, ჩინარის, სადაღის, ანახათუნის, ჩვენი მშობლების ჩყრის, ავაქტირის, ტერტერისა და მათი მიცვალებულების, გულისტანის მოსახსენებლად, ამინ.

### ბ

...დაიწერა ეს წმ. სახარება ჯაჰანშას ხანობაში. აწ, მე, ყოვლად უღმარი და უკანასკნელი ეკლესიის შვილთა შორის, ტირატურ ბერი გევედრებით ჰაღბატის წმ. ნიშის მსახურთ... მოიხსენეთ ჩვენი მასწავლებელი დანიელ მოძღვარი და ჰოვანეს სანაჰნეცი, ჩვენი მოძღვარი///.

### გ

უფალმა ღმერთმა შეიწყალოს პარონი თამარ დედოფალი[79] და ალექსანდრე მეფე, ამინ.

## 94

ადგილი: თბილისი, დრო: 1463 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 239, გვ. 195.

...მომგებელმა ამირმა, მამამისის ჰასანის, დედამისის ალამელიქის, მისი მეუღლეების, ალჯისა და ხონდიკის, ვაჟების, ურჯულოთაგან წამებული ქურდამირისა და მურადის, ქალების, სადეკისა და

თავსუხის, შვილიშვილის, ქურდამირის ასულ ალულის მოსახსენებლად [შეიძინა ეს წიგნი]...

აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება „ჯჟბ“ (1463) წელს, დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და მხედართმთავარ გიორგის მფარველობით, სასჯელის თანამდები და უცები მწერლის, მღვდლის სახელის ულირსი მკრტიჩის მიერ. დაიწერა ღვთისმოყვარე მეფეთა მეფის გორგის დროს, რომელიც ღმერთმა დღეგრძელ ჰყოს, გაამარჯვებინოს ქრისტეს ჯვრის მტრებზე, უფალ ზაქარიას მამამთავრობისას, ამ მხარეში ჰალბატის არქიეპისკოპოსის უფალ ლუკასის ზედამდგომლობისას...

## 95

ა დ გ ი ლ ი: მონასტერი ავაგი, დ რ ო: 1464 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: სტეფანოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: დიონისე არეოპაგელის თხზულებანი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 256ა, გვ. 211.

...აწ, დაიწერა ეს [წიგნი] ზემოხსენებული ულირსი, შეურაცხი, საბრალო, საცოდავი მონის მიერ წმ. კრებულში, ავაქის მონასტერში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. კარაპეტის, წმ. მოციქულთა და სხვა მრავალრიცხოვან წმ. ნიშთა მფარველობით, წმიდა და საკვირველი მოძღვრის ფეხთა წინაშე, მოძღვრის და ჩემი საბრალობელი თავის მოსახსენებლად, „ჯჟგ“ (1464) წელს, „ჟდ“ (14) ივნისს, ხუთშაბათს, სასტიკ და მუხთალ დროში, როდესაც ურჯულო ტაჭიკთა ნათესავი მძლავრობს, ავიწროებს ქრისტიანებს. მხეცებზე მეტად გაბოროტდნენ, წყურიათ ქრისტიანთა სისხლი და ახალ-ახალ საშინელებებს ატეხენ მათ თავს, რამეთუ ხარაჯა „დ“ (4) ფლორი გახადეს, ქრისტიანებს თავზე ლურჯ ნიშნებს ადებენ, მქადრებს არ ამარხვინებენ. სხვაც მრავალი საშინელება განიზრახეს ქრისტიანთა მიმართ და შეურაცხყვეს ისინი; უფალმა ღმერთმა საქმე კეთილად დააბოლოოს.

ჩვენს დროში სხვაც მრავალი უბედურება მოხდა, რამეთუ დაეცა ქალაქი სტამბოლი და მისი მცხოვრებნი ხმლით ამოწყვიტეს, ურიცხვი დაატყვევეს და უთვალავი წმინდანთა ნაწილი ურჯულოებმა ფეხქვეშ გათელეს, ეკლესიები მათი სამკვიდრო გახდა, კიდევ მრავალი საშინელება მოხდა, ვის შეუძლია ამის აღწერა; „ჟ“ (10), მეტი ან ნაკლები, წლის შემდეგ აიღეს პონტოსი, რომელიც არის ტრაპიზონი, დიდად დააზარალეს ის, რამეთუ დააშორეს ძე და ასული დედასა და მამას, ძმა—ძმას, იყო საცოდავი ტირილი და მოთქმა,



რომელიც არ შემიძლია კალმით აღვწერო; ვინ მოთვლის რამდენი ზიანი მიაყენეს ეკლესიებსა და წმიდა ადგილებს.

„ჟ“ (10) წლის წინ დატყვევებულ იქნა დარანალეაცის გავარი, რომელიც არის კამახი; ვის შეუძლია მოუთხროს რბევისა და დანაკლისის შესახებ, რაც განიცადეს ქრისტიანებმა, მონასტრებმა და წმიდა ადგილებმა. აქედან „ე“ (5) წლის შემდეგ მოხდა საშინელი მიწისძვრა და მთლიანად დაიქცა დედაქალაქი ეზინკი, თორმეტი ათასი კაცი და ქალი ცოცხლად დაიმარხა.

აღმოსავლეთში მრავალი რბევა და ზიანი განიცადა აგრეთვე საქართველომ, ასევე ყველა გავარმა; ამის მოთხრობა ან კალმით აღწერა ვის ძალუძს. ხოლო ეს დავწერეთ თქვენი სარგებლობისათვის, გაფრთხილებისათვის, რამეთუ ცოდვათა გამო მოხდა ეს ყოველივე და რომ უფალმა ღმერთმა გიხსნათ თქვენ ყოველგვარი განსაცდელისაგან, ამინ.

ვინც ჩვენ მოგვიხსენებთ, მოგიხსენოთ ჩვენმა ღმერთმა ქრისტემ, ამინ.

## 96

ა დ გ ი ლ ი: ახალციხე, დ რ ო: 1464 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: ტირაცუ, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 274, გვ. 226—227.

დაუსაბამო ღმერთის ნებით და მისივე წყალობით მე ტირაცუ ხუცესმა ვიყიდე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებით თავად ჩემი, მშობლების, ჩემი მეუღლის მარიამის, შვილების, ახალგაზრდა, ჭაბუკი ჰოვანეს დიაკვნისა და გალუსტის, სისხლით ყველა ახლობელთა და მოკეთეთა მოსახსენებლად.

აწ, პირქვე დამხობილი გევედრებით თქვენ, ოი მღვდელთა წმ. დასნო, ვინც ისარგებლოთ ამისგან, წაიკითხოთ ან გადაწეროთ, ჩვენ და ჩვენი მიცვალებულები თქვენს წმ. ლოცვებში მოიხსენეთ და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

მე ეკლესიის შვილთაგან უმრწემესმა, უთვალავი ქანქარის თანამდებმა, ახალციხის დეკანოზმა ტირაცუმ წმ. გრიგორის ეკლესიას მივეცი ეს წმ. სახარება და ვერცხლის ბარძიმი, თავად ჩემი, ჩემი მშობლების, პაპაჩემის, ტირაცუ მღვდლის, მამაჩემის, ჰოჰანეს მღვდლის, ჩემი ძმების, გალუსტის, ასტვაწატურისა და ქრისტოსატურის, ჩემი შვილის მხითარიჩის სამარადისოდ მოსახსენებლად; იგი იყო წიგნის-მკითხველი, თორმეტი წლისა გარდაიცვალა ქრისტეს მიმართ და დაგვიტოვა უნუგეშებელი მწუხარება.

გევედრებით თქვენ, ოი წმ. მღვდელნო, თქვენს წმ. ლოცვებ[ა]-
ში მოგვიხსენეთ ჩვენ და ჩვენი მიცვალებულები და ღმერთი თქვენ
მოგიხსენებთ, ამინ.

თუ ვინმე გაკადნიერდეს და ჩვენი სულის მოსახსენებლის მ[ი]-
ტაცება სცადოს ამ წმ. ეკლესიაში ან თუ ვინმე გათავხედდეს [და]
მოიპაროს ან გაყიდოს, ბორკილებით შეკრული იყოს და ჩვენ[ი]
ცოდვები იტვირთოს. ხოლო [სახარების] მომვლელნი და მზრუნ[-]
ველნი კურთხეულ იყონ ღმერთისა და მისი ყველა წმინდანისაგან,
ამინ.

დაიდო ეს მოსახსენებელი სომხური ათვლის „ჯუგ“-ს (1464).

### ბ

...[მოიხსენეთ] მეწალე ქარიმატინი, მისი მეუღლე მსრ-მე-
ლიქი, მშობლები, მამა კირაკოსი და დედა ნარინ-ხათუნი და ყველ[ა]
მისი სისხლით ახლობელი; მან თავისი ალალ-მართალი მონაგებით
განაახლებინა ეს წმ. სახარება, რომელიც ტირაცუ დეკანოზს დაე-
დო წმ. გრიგორის ეკლესიაში...

## 97

ა დ გ ი ლ ი: ლელანის მონასტერი, დ რ ო: 1447—1464 წ., გ ა დ ა მ-
წ ე რ ი: სტეფანოს ეპისკოპოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება.
XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 305ა, გვ. 245.

სული წმიდას შეწევნით დაწყებულ იქნა ეს საქმე ღვთივდა-
ცულ განძაკის გავარში, ლელანის წმ. ღვთისმშობლისა და საეპის-
კოპოსო ტახტის მფარველობით; წმ. მონასტერში ჩემი, სტეფანოს
ეპისკოპოსის წინამძღვრობისას, უფალ ჰოჰანისის კათალიკოსო-
ბისას, საქართველოში გიორგის მეფობისას, ჯაჰანშაჰის ხანობაში...

## 98

დ რ ო: 1465 წ., მკითხველის მინაწერი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სალვთ[ი]-
წერილის ნაწყვეტები. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 281, გვ. 230.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟდ“-ს (1465), „ჟე“ (15) აგვის-
ტო. ამ წელს ქართველთა მეფე გორგი შეპყრობილ იქნა ურჯულო
მთავრისაგან ყორყორესაგან, [ბორკილები დაადეს მას]*. მის შემ-

---

* კვადრატულ ფრჩხილებში მოთავსებული სიტყვები დაწერილია სხვა მელნი-
თა და ხელით.



დეგ სამეფო ტახტზე დაჯდა მისი ძმისწული კოსტანტინე. კოსტან-
ტინეს შემდეგ, გავიდა [რა] ერთი წელი, დაჯდა ბაგრატი[80].

## 99

ა დ გ ი ლ ი: გარნაკერის მონასტერი, დ რ ო: 1467 წ. მ ხ ა ტ ვ ა-
რ ი: აზარია, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარა-
ნები, II, № 304ბ, გვ. 244.

...მრავალი შრომით///დასრულდა შემკობა „ჯჟზ“ (1467) წელს.
///განძაკის პარონი, ამავე წელს ქართველთა მეფე ხელთ///მამაცმა
ყვარყვარემ და გამეფდა ბაგრატი, რომლის მხედრობა უფალმა
ღმერთმა გააძლიეროს და გაამარჯვებინოს მტრებზე, თავად კი
იმეფოს[81]...

## 100

ა დ გ ი ლ ი: გარნაკერის მონასტერი, დ რ ო: 1468 წ., მ ხ ა ტ ვ ა რ ი:
აზარია, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. **Հ. Ոսկյան, Արցախի վանքերը, Վիեննա**, 1953, გვ. 161—162; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, №
346, გვ. 272.

...აწ, დასრულდა ამ [წიგნის] წერა დაბა ელივარდში, უფალ
გრიგორის კათალიკოსობისას, სომხური წელთაღრიცხვის „ჯჟე“-ს
(1468), ჯჰანშაჰის ხანობაში, მათეოს მღვდლის მოწადინებით...

გევედრებით, მოიხსენეთ ამ [წიგნის] მხატვარი, ულირსი აზა-
რია მოწესე...

შეიმკო განძაკის ქვეყანაში, გარნაკერის ტახტზე... უფალთა
უფალ ჰოვჰანისის კათალიკოსობისას, ამ მხარეში არქიეპისკოპოს
უფალ წერუნის განმგებლობისას... ამ წელს ქართველთა მეფე გორ-
გი ხელთ///.

## 101

ა დ გ ი ლ ი: გორი, დ რ ო: 1469 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გრიგორი, ს ა-
ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 373,
გვ. 291—292.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის
„ჯჟჱ“-ს (1469), დაბა-ქალაქ გორში, კათოლიკე წმ. ღვთისმშობლის
მფარველობით, ზერელე, უხმარი მწერლის გრიგორის მიერ, თავად
ჩემი, ჩემი მშობლების, მამის ჩარქასის, დედის ვარდეტიკინის, ძმე-

ბის და სისხლით ყველა ახლობლის მოხსენებისათვის. გადავეცი ეს [წიგნი] ბრეწის[82] წმ. განმანათლებლის კარზე [ჩემს] სამარადისოდ მოსახსენებლად, ჰოვანის ბერისა და უმწიკვლო მღვდლების, ვარდანისა და ეზეკიელის მეშვეობით[83]...

## 102

ა დ გ ი ლ ი: აღჯოცის მონასტერი, დ რ ო: 1471 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ვარდანი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 397, გვ. 315—316.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯი“ (1471) წელს, წმ. ეჩმიაძინის ტახტზე უფალ არისტაკესის მამამთავრობისას, საქართველოში ბაგრატის მეფობისას, ჰასან ბეგის ხანობაში, სასტიკ, უკეთურ, მწუხარების დროში, როდესაც ქრისტიანთა ნათესავი ღელავს, ძრწის უცხოთესლთაგან და უსამართლო გადამხდელთაგან.

აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება არარატის გავარში, ქეღის ხევში, აღჯოცის მონასტერში...

## 103

ა დ გ ი ლ ი: სამცხე, დ რ ო: 1465—1473 წწ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰაკობი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: კარაბადინი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 443, გვ. 349—350.

### ა

ოი მკითხველნო, მკურნალნო და სიბრძნისმოყვარენო, თქვენ იცით, რომ ფრიად კურნავს ეს წიგნი და ვინც კურნავთ და მკურნალობთ, სიცოცხლე ინდომეთ, ითხოვეთ ღვთისაგან ხოჯა ევაჩისათვის, რომელიც სახელდებულია სამცხის მკურნალად და მისი ვაჟის მურადბახშისათვის, აგრეთვე ჩემთვის, ხუცესის სახელის ულირს ჰაკობისათვის...

### ბ

...ეს ფრიად სასარგებლო წიგნი, რომელიც არის ადამიანის ბუნებისა და მის სხვადასხვა ვნებათა, ავადმყოფობათა და სატკივართა გამოძიება, გადაეწერა ჩვენს თანაალზრდილ ძმას მარგარე მოძღვარს, გრიგორის მთარგმნელის შრომის [შედეგად].

აწ, ვინც მიემთხვიოთ ამ [წიგნს], წაიკითხოთ ან გადაწეროთ,



ქრისტესგან სიცოცხლე ითხოვეთ ხოჯა ევაჩისათვის, რომელიც ღვთის განგებით სამცხის ქვეყნის მკურნალია, აგრეთვე მისი ვაჟის მურადბახშისათვის[84], რომელიც უფალმა ღმერთმა დაიცვას მშვიდობიანად და აღღეგრძელოს, ამინ.

დაიწერა ეს წიგნი, რომელსაც ჰქვია მაღრაბადინი და სომხურად ითარგმნება „სამკურნალოდ“, წმ. ღვთისმშობლის მონასტრის კარზე, უფალ არისტაკესის მამამთავრობაში, პარონ ყორყორეს მეფობის დროს, უფალ გრიგორის ეპისკოპოსობისას, რომელიც არის სამცხის ქვეყნის წინამძღოლი, პარონ აზიზისა და პარონ ვარძელის ტანუტერობისას. დავწერე ეს წიგნი მე, უფალმა ჰაკობმა, წარპიანის ძემ, რომელიც ამ წელს ხელდასხმულ ვიქენი. წიგნის შეცდომებისათვის მომიტევეთ, რადგან [ჩემთვის] პირველი წიგნი იყო და მეტად ძნელი, რამეთუ ადამიანის ყოველი ასოს [სახელი] გადმოაქვს არაბული ენიდან სომხურად. ვინც მოხსენების ღირსად გაგვხდით ჩვენ, თქვენც მოხსენებულ იყოთ ქრისტესაგან, რაჟამს დაჯდეს თავის სამსჯავრო ტახტზე. შენდობა ითხოვეთ ქრისტესაგან ჩვენი და თქვენი მიცვალებულებისთვის. ამინ.

## 104

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1474 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ასტვაწატური, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება, Գ. **Փիրղալեմեան. Նոտարք հայոց**. გვ. 320; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 455, გვ. 361—362.

...ეს წმ. სახარება დაიწერა სომხური წელთაღრიცხვის „ჯიგ“ (1474) წელს.

ვიში და ვაება გვესმის ჩვენ, მწუხარებას ხედავენ ჩვენი თვალები, რამეთუ ცოდვათა ჩვენთა გამო განურისხდა სახიერი ღმერთი ქალაქ ტფილისს და იყო დიდი სიკვდილიანობა, რომლის აღწერა არ ძალგვიძს.

ოჰ, ათასი ვაი ჩვენ. [ყოველ] დღე და საათს იყო ისეთი ძრწოლა, ათასჯერ ვაი ჩვენ, რომ გული გვატკინა. ჩვენი შვილი ანგელოზს ხედავდა, ჩვენ გვაჩვენებდა და საუბრისას მართალი სული განუტევა.

როდესაც ინათა, წივილ-კივილმა მოიცვა ქალაქი. ძმას არ შეეძლო წასვლა ძმის სანუგეშებლად. ასეთი გოდების მოთხრობა ვის ძალუძს[85].

[წიგნი დაიწერა] უფალთა უფალ სარგისის მამამთავრობის წლებში, ჩვენი არქიეპისკოპოსის უფალ ლუკასის დროს, რომელ-

მაც ამ წელს ააშენა მაღალი სამრეკლო, თავზე ოქროს ვაშლიანი ჯვრით, უფალმა ღმერთმა აღლეგრძელოს იგი... საქართველოში ბაგრატის მეფობისას. დაიწერა ეს წმ. სახარება ქალაქ ტფილისში, წმ. კათოლიკე ღვთისმშობლის მფარველობით, უღირსი მღვდლის, უხეირო მწერლის ასტვაწატურის მიერ, ღვთისმსახური დილშატ მამასახლისის მოწადინებით.

## 105

ადგილი: ოლთისის ციხე, დრო: 1474 წ., გადამწერი: მელქისეთი, სახელწოდება: სახარება. **Ղ. Փիրղալեմեան Նօտարք հայոց**. გვ. 318—319; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 456, გვ. 362.

...აწ, ამ უკვდავების სასმელის, სწორუპოვარი მარგალიტისა და ფრიად ქებული ნუსხის მსურველი გახდა უმწიკვლო და ღვთის სათნო მღვდელი ასტვაწატური, გადააწერინა ის უხეირო მწერალს მელქისეთს უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჯიგ"-ს (1474), გუგარქის გავარში, უხტიქად წოდებულ ციხეში, წმ. ღვთისმშობლის, წმ. კარაპეტისა და სხვა წმ. ნიშთა მფარველობით...

## 106

დრო: 1476 წ., გადამწერი: სტეფანოს ჩმშკაწაგცი (?), სახელწოდება: სავალობლები. **Բ. Կիւլէսէրեան**, **Պատմութիւն կաթողիկոսաց կիլիկիոյ**, **Անթիլիաս-Լիբանան**, 1939, გვ. 68—72; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 496, გვ. 394—395.

სომხური ათვლის ცხრაას
ოცდახუთი წლის (1476) დამდეგს,
მზე რომ იყო ღრიანკალის თანავარსკვლავედში,
დიდმა სულტანმა ჰასან ფად[ი]შაჰმა
ყველა მხარეში გაგზავნა ბრძანება,
რომ შეეკრიბათ დიდძალი ჯარი,
ქართველთა ქვეყნის ასაოხრებლად[86].
ასი ათასი იყო მთლიანად
მხედრობისა და ქვეითთა რიცხვი[87].
ტფილისს შევიდნენ მეტად კადნიერად,
დაიმორჩილეს და დაარბიეს.
ქართველთა ქვეყნის მეფე ბაგრატი
წასული იყო ლაკზსტანს
მათთან საომრად, ჯავრის საყრელად,
მისი ქვეყანა უპატრონოდ დარჩენილიყო[88].
ყოველივე მოხდა ღვთის ნებით,
ბოროტებათა გამო ქართველთა,
მათ მოისყიდეს სულტანი
და ჩვენ წაგვართვეს გოლგოთა[89].
ვითარცა ესმათ ხმა თურქმენისა,
ყველამ გაქცევა არჩია,
ზოგმა მიმართა ბუჩქნარებს, ტყეებს,
და ციხეებში გამაგრდნენ სხვები.
აიღეს ტფილისი, დაბანაკდნენ იქ,
დაიმორჩილეს, ქალაქს ვინც დარჩა,
შექმნეს მხედართა ერთი რაზმი
და გააგზავნეს საომრად გორში.
მივიდნენ იქ და ციხე აიღეს
ხმლით ამოწყვიტეს მამაკაცები,
ტყვედ წაიყვანეს იქაურები,
სამასი ბავშვი და დედაკაცი.
შემდეგ მიადგნენ ტყეს,
თხუთმეტ დღეს ეძებდნენ ხალხს,
შეიპყრეს ყველა მათგანი,
ბორკილგაყრილი წამოიყვანეს.
მამაკაცები ხმლით ამოწყვიტეს,
მოხუცი ქალებიც მიაყოლეს მათ,
ხუცესნი დაკლეს, აიღეს
სისხლი და შესვეს იგი.
ვის შეუძლია ამის მოთხრობა,
ანდა აღნუსხვა მკვდრების,
მოსმენა მათი გმინვის
სისხლით რომ იყვნენ მოსვრილნი...

## 107

ადგილი: იერუსალიმი, დრო: 1476 წ., სახელწოდება: სახარება. **Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց**. VI. կազմեց **Ն. Պողարեան**, **Երուսաղէմ**. 1972, გვ. 490—491.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯიდ"-ს (1475), როდესაც დაიწერა ეს წმ. სახარება, ტაჭიკებმა აიღეს კაფა, დაატყვევეს და დაარბიეს

გაძლიერებულიყო, ჩვენი მოზღვავებული ცოდვების გამო სადღა იპოვებოდა ჭეშმარიტება ურჯულოთა მომრავლებისა და ქრისტიანთა შემცირებისას, [წიგნი დაიწერა] საქართველოში ბაგრატის მეფობისას, ყორყორეს ათაბაგობისას[93], ტაჭიკთა ხანის, ოთმანის შვილიშვილის, უზუნ ჰასანის დროს.

სომხური წელთაღრიცხვის „ჯ“ და „იე“ (1476) წლის სექტემბერში შეიკრიბა ტაჭიკთა ურიცხვი ლაშქარი და საღვთო ომით წავიდნენ საქართველოში, დაბანაკდნენ მდინარე მტკვრის პირას, ქალაქ ფაიტაკარანში, რომელსაც ამჟამად ჰქვია ტფილისი; მოედო მისი ჯარი ქართველთა ქვეყანას, მიაღწიეს აფხაზთა საზღვრებამდე, ავიდნენ კოვკასის მთის მწვერვალზე, ერთ ადგილზე შეკრიბეს დიდძალი ნადავლი და ტყვეები, ბევრი საშინელება ჩაიდინეს. რამეთუ „ლბრ“ (32000) სული დაატყვევს და „ხცრ“ (48000) გაწყვიტეს. გავიგეთ და ვიხილეთ [რა] ყოველივე ეს, თავზარი დაგვეცა, რადგან ცოდვათა ჩემთა გამო მოწყალე ღმერთმა ქრისტიანთა ნათესავი სასტიკი მახვილისათვის გაიმეტა, ნება დართო სატანას აღეძრა ტაჭიკთა უწყალო ნათესავის გული და აღესრულებინა მისი წადილი, უფალმა ღმერთმა იხსნას მთელი საქრისტიანო ურჯულოთაგან და სატანის განსაცდელისაგან, ამინ იყოს, იყოს.

ოი, ამ წმ. სახარების წმ. მკითხველნო, თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოიხსენეთ აგრეთვე წიგნის მომგებელი გრიგორ ელიას ძე, რადგან დიდი წადილითა და გულმხურვალე სიყვარულით შეიძინა ეს წმ. სახარება ალალმართალი მონაგებით თავად მის, მისი შვილების, მხითარის, ჰარაპეტის, ნორჩ ყრმათა აზიზბეკის, ელიას, მუსესის, ძმის საჰაკის, ქრისტეს მიმართ მიცვალებული მშობლების, მამამისის ელიასა და დედამისის მართას მოსახსენებლად, აგრეთვე ყველა სხვა მისი სისხლით ახლობელი და მიცვალებულები ქრისტეს მიმართ მოიხსენეთ...

ჰავხელად წერისა და შეცდომებისათვის ბრალს ნუ დამდებთ, რადგან ჩვენ მეტი ვერ შევძელით.

თქვენს სიწმინდით გაცისკროვნებულ ლოცვებში მოგვიხსენეთ უხმარი მწერალი, ხუცესის სახელის უღირსი მელქისეთი, მამაჩემი სიმეონ მღვდელი, დედაჩემი ღაიათ-ხათუნი და ქრისტეს მიმართ გარდაცვლილი ჩემი სისხლით ყველა ახლობელი...

## 112

დრო: 1477 წ., სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 523, გვ. 416.



...აწ, დაიწერა ეს [სახარება] სომეხთა წელთაღრიცხვის „ჯიზ“-ს (1477), სასტიკ და უკეთურ დროში, რამეთუ ამ წელიწადს ოთმანის შვილიშვილი ჰასან ბეგი თავს დაესხა ქალაქ ფაიტაკარანს, რომელსაც ამჟამად ტფილისი ქვია; იშოვა ნადავლი და ტყვეები, საშინელი ხოცვა-ჟლეტა დაატეხა თავს ქვეყანას, ვის შეუძლია///

## 113

ადგილი: ჰოვჰანავანქის მონასტერი, დრო: 1477 წ., გადამწერი: გაბრიელი, სახელწოდება: კონდაკი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 524, გვ. 417—418.

### ა

...დაიწერა [ეს წიგნი] უხმარი, უბრალო მწერლის, გაბრიელ ეპისკოპოსის მიერ, ჩვენი წელთაღრიცხვის „ჯიზ“-ს (1477)...

### ბ

...ურიცხვი ცოდვებით გონებადახშული და მომაკვდავი მწერალი გაბრიელ ეპისკოპოსი, მომგებელი ხოჯა ჰანდიკი, მისი მეუღლე და მათი შვილი, ყრმა ჰაკობი ქრისტეს წინაშე მოიხსენეთ.

„ჯიე“ (1476) წელი, საქართველოს დატყვევება, რომელიც ჰასან ბეგმა დაატყვევა.

### გ

ჰასან ბეგმა საქართველოში „ლბრ“ (32000) [სული] დაატყვევა, „[ჯ]იე“ (1476) წელი.

## 114

ადგილი: ანკიუნიაცის მონასტერი, დრო: 1477 წ., გადამწერი: ზაქარია, სახელწოდება: სახარება. „Արարատ“. 1911 թ., մարտ. გვ. 219—220; XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 525, გვ. 418—419.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური ათვლის „ჯ“ და „იზ“ (1477) წელს, აშოტა-ძორში, ანკიუნიაცის მონასტერში, წმ. განმანათლებლის მფარველობით... ცოდვებით სავსე და უღირსი მწერლის ზაქარიას მიერ, ჰასან პარონის მეფობაში, რომელმაც გაძარცვა და დაატყვევა ტფილისის ქვეყანა, „კრ“ (60000) სული [წარწყმიდა]. „ლრ“ (30000) გაჟლიტა, „ლრ“ (30000) დაატყვევა. ათასჯერ ვაიმე...

დასრულდა ეს წმ. სახარება „ე“ (5) ივლისს...

ხელი მიწდება, წარმავალია,
წიგნი კი რჩება მოსახსენებლად...

## 115

ა დ გ ი ლ ი: ქთიშის მონასტერი, დ რ ო: 1477 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: ალექსიანოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 626ბ, გვ. 460.

ყოვლისმპყრობელი ღმერთის ნებით მე უფალმა ალექსიანოსმა ვიყიდე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებითა და შრომით... ამ წელიწადს მოხდა საქართველოს წარწყმედა, მას თავს დაესხა უზუნ ჰასანი, მთლიანად დაარბია და დაატყვევა; მამაკაცები: ხუცესნი, დიაკონნი, და ერისაგანნი გაწყვიტა, ქალები, გოგონები და ყმაწვილები ტყვედ წაასხა და გაფანტა [მთელ] ქვეყანაზე, ენას არ ძალუძს მწუხარებისა და გოდების მოთხრობა...

„ჯიზ“ (1477) წელი.

## 116

დ რ ო: 1478 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: ამირი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სვინაქსარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 538, გვ. 425.

...[წიგნი შევიძინე] სომხური წელთაღრიცხვის „ჯიԷ“-ს (1478), „იც“ (28) არაცს (17/V). ამავე ხანებში შევიდა ჰასან პარონი საქართველოში და დაარბია იგი, მრავალი მახვილით წარწყმიდა, [ქვეყანა] გააჩანაგა, ორმოცი ათასი სული დაატყვევა. მათი განსაცდელის აღწერა ვის ძალუძს. ბევრი ეკლესია დაანგრიეს, ჯვარი და წიგნები, აგრეთვე ეკლესიის სამსახურებელი გაანადგურეს. თავად [უზუნ ჰასანი] უბოროტესი სიკვდილით მოკვდა, როგორც შეჩვენებული ყრმათა მკვლელი იროდი...

## 117

ა დ გ ი ლ ი: არგელანის მონასტერი, დ რ ო: 1478 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გრიგორ ბერკრეცი. ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, № 539, გვ. 425—426.

დასრულდა... ეს იადგარი სომხური წელთაღრიცხვის „ჯ“ და „იԷ“-ს (1478), ტარბერუნის ქვეყანაში, წმიდა და ღვთის სამკვიდრო არგელანის მონასტერში, რომელიც არის ქალაქ ბერკრის პირდაპირ... ჰავხელად მწერლის გრიგორ ბერკრეცის მიერ... უფალ ჰოვჰანესისა და არქიეპისკოპოს უფალ სარგის ეზნკაცის მამამთავრობისას. [სარგისმა] თვითონ დაიქვემდებარა საკათალიკოსო და საოცრად იმარჯვა ჰასან ბეგის მიერ საქართველოდან [გარეკილი] ტყვეების განთავისუფლებაში[94], რაც ამ წელს მოხდა...



## 118

ა დ გ ი ლ ი: არჯარერკის უდაბნო, დ რ ო: 1482 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ვრთანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 24, გვ. 28.

...[წიგნი დაიწერა] ვრთანეს მოწესის მიერ, ყრუდ წოდებული გრიგორის ნუსხიდან, არჯარერკის უდაბნოში, წმ. სარგისისა და იაკობოსის ფეხთა წინაშე, ეჩმიაძინში უფალ სარგისის მამამთავრობისას, ჩვენი ეპისკოპოსის უფალ მანუელის დროს, იაყუბ ბეგის ხანობაში, საქართველოში კოსტანტის მეფობისას, არარატის ქვეყანაში, ჰაიოც-თარის მოწესის უფალ სარგისის მოწადინებით.

## 119

ა დ გ ი ლ ი: ოლთისის ციხე, დ რ ო: 1483 წ, გ ა დ ა მ წ ე რ ი: მელქისეთი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სვინაქსარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 37, გვ. 36—37.

...[წიგნი დასრულდა] სომხური წელთაღრიცხვის „ჯ“ და „ლბ“ (1483) წელს, „ზ“ (6) მარტს...

აწ, დაიწერა ეს წმ. წიგნი გუგარქის გავარში, უხტიქად წოდებულ ციხეში, წმ. კარაპეტის, წმ. პირველმოწამე სტეფანოსის, წმ. იაკობისა და სხვა მრავალრიცხოვან წმინდანთა მფარველობით, ჰასან ბეგის ძის აყუბაგის ხანობაში, საქართველოში ყორყორეს პარონობისას[95], უფალ სარგისის კათალიკოსობაში, უწყინარი, უმწიკვლო, მღუდაბნოე ეპისკოპოსის, უფალ ჰუსიკის დროს...

## 120

ა დ გ ი ლ ი: ოლთისი, დ რ ო: 1483 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მელქისეთი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 38, გვ. 37.

...სომხური წელთაღრიცხვის ცხრაას და „ლბ“ (1483) წელს დაიწერა ეს წმ. სახარება ულირსი, უხეირო მწერლის, ხუცესის სახე-

ლის ღირსი, სახელით და არა საქმით [ხუცესის], მელქისეთის მიერ, წმ. კარაპეტის მფარველობით, უხტიქად წოდებულ გუგარქის გავარში, სასტიკ და უკეთურ დროში... რომელ წელიწადშიც მოხ. და მიწისძვრა, განადგურდა ქალაქი ეზნკა „ი“ (20) სოფლითურთ, როგორც ადამიანები, ისე პირუტყვი. „ლრ“ (30000)-მდე ადამიანის [დანაკარგი] აღიწერა.

**121**

ა დ გ ი ლ ი: არჭეში, დ რ ო: დაახლ. 1483 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ჰოვჰანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 42, გვ. 39.

მწერალი—ხუცესი ჰოვჰანეს მანგასარენცი; [დაიწერა] ქალაქ არჭეშში, წმ. გიორგი მხედართმთავრის კარზე, უფალ ალექსიანოსის სარგებლობისათვის, რომელიც საქართველოდანაა, გრიგორ მღვდლის შვილი, ხონთქარ-ხათუნის თანამეცხედრე, ანდრეას ხუცესის, მანანის, კოსტანტი მღვდლისა და გრიგორის მამა.

**122**

დ რ ო: 1484 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: სტეფანოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 57ა, გვ. 55.

...[წიგნი დასრულდა] სომხური წელთაღრიცხვის „ჯლგ“ (1484) წელს, წმ. ეჩმიაძინის ტახტზე, რომელიც ვაღარშაპატშია, უფალ სარგისის მამამთავრობისას... ქვეყნის პყრობისას მხნე და ძლევამოსილი ჭაბუკის [ია]ყუბ ბეგისა, დიდი ჰასან ბეგის ძისა, რომელმაც მრავალი ქალაქი და ადგილი აიღო და დაარბია, წავიდა საქართველოში, ჯარი გაიფანტა, მოედო ქვეყანას///შევიდა დიდ ქალაქ ტფილისში, მოსრეს ყველანი მახვილით, მოხუცნი და ყრმანი, ეკლესიაში დაკლეს ხუცესნი და დიაკონნი. ბუჩქნარებსა და ტყეში გაქცეულთ ეძებდნენ და იპოვიდნენ [რა], კლავდნენ, ვითარცა პირუტყვს, ბევრი დაატყვევეს///დაარბიეს და მრავალი საშინელება ჩაიდინეს///გააქციეს///[96].

**123**

ა დ გ ი ლ ი: თბილისი, დ რ ო: 1485 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მკრტიჩი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: იადგარი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 639, გვ. 466—467.



ა

...დაიწერა ეს საგალობელთა თხზულება, რომელსაც ჰქვია იადგარი, ფრიად ცოდვილი და უღირსი მწერლის, მკრტიჩ ხუცესის მიერ, სომხური ათვლის „ჯლდ“-ს (1485), დაიწერა წმ. საგალობლები ქალაქ ტფილისში, წმ. კათოლიკესა და სნეულებათა მკურნალის მოლნის წმ. გიორგის მფარველობით. აწ, ეს ღმრთივ-სულიერი საგალობლები მოიწადინა უფალმა ტირატურ მღვდელმა და გადააწერინა დიდი წარსაგებლით მისი, უბიწო პიროვნების, სარგებლობისათვის, თავისი თავის, მისი მშობლების, მამამისის თადეოსის, დედამისის ორტუ-მელიქის, მეუღლის ასანთენის, მისი ჭაბუკი შვილების, ასტვაწატურის, ზექელისა და დანიელის, აგრეთვე სხვა ვაჟების, მირიჯანისა და უსეფის, მისი ღვიძლი ძმების მოსახსენებლად. აწ დასრულდა ამ სადღესასწაულო, ოქროკაზმული, ზეშთაგონებული წიგნის წერა სომხური წელთაღრიცხვის „ჯლდ“ (1485) წელს, სასტიკ, შფოთიან ხანაში, როდესაც შევიწროებული ვართ ურჯულოთა მძლავრობით~~, ჰასან ბეგის ხანობაში~~[97], რომელმაც დაატყვევა საქართველო და აოხრა ქალაქი ფაიტაკარანი.//წმ. ეჩმიაძინის სამოციქულო ტახტზე, რომელიც ვაღარშაპატშია, უფალ სარგისის მამამთავრობისას, სამგზის სანატრელი ტირატურ მღვდლის მოწადინებითა და წარსაგებლით, რის გამოც პირქვედამხობილი გევედრებით ყველას, ვინც განათლდებით ამ [წიგნით], დაისწავლით ან გადაწერთ, ქრისტეს წინაშე მოიხსენეთ ამ წიგნის აღნიშნული მომგებელი ტირატურ მღვდელი, მშობლებსა და სისხლით ყველა ახლობლებთან ერთად... გულის სიღრმიდან ნათქვამით: უფალო ღმერთო შეიწყალე ისინი და განწმინდე ხელნაწერი მათი ცოდვებისაგან, ამინ.

ბ

შ ე მ ა მ კ ო ბ ე ლ ი: სტეფანოს არცნჯეცი.

მოიხატა ეს იადგარი ეპისკოპოს სტეფანოს არცნჯეცის მიერ, ტირატურ დეკანოზის მოწადინებით. ღმერთმა ასარგებლოს მას და მის შვილებს, ამინ; „ჯლზ“ (1487) წელს შეიმკო.

გ

ღირსი მხატვარი სტეფანოს ეპისკოპოსი მოიხსენეთ ქრისტეს წინაშე და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

შეიმკო ეს იადგარი ტირატურ ხუცესის მოწადინებით, მოიხსე-

ნეთ [იგი] ქრისტეს წინაშე ერთი „[ღმერთო] შეიწყალეთი“ და ღმერთი თქვენ მოგიხსენებთ, ამინ.

## 124

ადგილი: სოფელი არევისი, დრო: დაახლ. 1488 წ., სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 166, გვ. 97.

დაიწერა ეს წმ. სახარება სიუნიქის გავარში, სოფელში, რომელსაც ჰქვია არევისი, წმ. გრიგორის ფეხთა წინაშე, ჰოვნათან მოძღვრის წინამძღვრობისას, ფრიად ცოდვილი მწერლის მიერ; [მოიხსენეთ] ჩემი ძმა ევატი, მისი მეუღლე ანა, რომელმაც დიდი ამაგი დაგვდო, გემრიელი საჭმელებით გვკვებავდა. [წიგნი დაიწერა] სასტიკ და უკეთურ ხანაში, იაყუბ ბეგის ხანობაში, რომელიც წავიდა და ააოხრა ტფილისის ქვეყანა, ეკლესია, ჯვარი და ყოველგვარი გაანადგურა, მრავალი ქრისტიანი დაატყვევა[98].

## 125

ადგილი: თბილისი, დრო: 1488 წ., გადამწერი: მკრტიჩი, სახელწოდება: სახარება. „Էջմիածին“, 1960 წ., № 9, გვ. 63; XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 146, გვ. 120.

### ა

...[წიგნი მოიწადინა] ღვთისმოყვარე, უბიწო და უწყინარმა ღაზარ მღვდელმა, რომელმაც დიდი მონდომებითა და სურვილით გადააწერინა ეს წმ. სახარება თავად მისი, მისი მშობლების, მამამისის სქანდარის, დედამისის ბეგი-ხათუნის, მეუღლის გულუმის, ძმების ჯანდარის, მარტიროსის, თადეოსის, სტეფანოსის, ჯაფარის, სპანდიარის, ხაჩატურის, მისი ვაჟის, ლუკასის, მისი ქალების, თანგიკის, ნარინის, აზიზის, დების, დედა-ხათუნისა და მართა-ხათუნის, აგრეთვე ყველა სხვა სისხლით ახლობლის სარგებლობისათვის.

აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სასჯელის თანამდები და უღირსი მწერლის, მღვდლის სახელის უღირსი მკრტიჩის მიერ, „ჯლზ“ (1488) წელს, დედაქალაქ ტფილისში, მოწყალე წმ. ღვთისმშობლისა და გიორგი მხედართმთავრის მფარველობით, სასტიკ და შფოთიან ხანაში.

აწ, გევედრებით ყველას, ვინც წაიკითხოთ ან გადაწეროთ [ეს წიგნი], მოიხსენეთ მისი ზემოაღნიშნული მომგებელი, უფალი ღაზარი///და ყველა მისიანი, მათთან ერთად მისი სულიერი ძმა, უშიში მოძღვარი აბრაჰამი, ამ [წიგნის] მკაზმავი და მხატვარი, სხვა სულიერი ძმებიც, უფალი ვარდანი, უფალი ჰოვჰანესი, უფალი ესაია დეკანოზი და ბარსეღი.

ვინც კეთილად და უბიწო სარწმუნოებით მოიხსენებთ, მოხსენებულ იყოთ ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ არს სამარადისოდ, ამინ.

### ბ

მხატვარი: აბრაჰამი.

ამ წმ. სახარების მომგებელი ღაზარ მღვდელი, [აგრეთვე] აბრაჰამ მხატვარი მოიხსენე; „ჯლზ“ (1488) წელი.

## 126

ადგილი: სოფელი კრჩნკანი, დრო: 1489 წ., გადამწერი: სარკავაგი, სახელწოდება: სახარება. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 647, გვ. 470.

...[წიგნი დაიწერა] სომხური წელთაღრიცხვის „ჯლჱ“-ს (1489), სომხებზე უფალ სარგისისა და ჰოჰანესის ზედამდგომლობისას, გრიგორ მოძღვრის წინამძღვრობისას, პარონ დავითის მთავრობისას, რომელიც იყო ჰამშენის უფალი, იგი სამშობლოდან გააძევა ჩითახის ნათესავმა[99] და დამკვიდრდა სპერის ქვეყანაში; მათ (ჩითახთა) მიერ მრავალი ქრისტიანი მთავარი და მეფე განიდევნა უცხოეთში, მათი მახვილი ღმერთმა დალეწოს თავისი ყოვლად ძლიერი მარჯვენით, ამინ.

მე ცოდვილმა და უგუნურმა მწერალმა დავწერე ეს [წიგნი] ჩვენი მსხემობის დროს სპერის ქვეყანაში, სოფელ კრჩნკანში, წმ. დავითის მფარველობით, ტაჭიკებზე დატას მთავრობისას, იაყუბის სულთნობისას, რომელიც მბრძანებლობდა აღმოსავლეთის სახლს...

## 127

ადგილი: ქალაქი ოლთისი, დრო: 1490 წ., გადამწერი: მელქისეთი, სახელწოდება: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 209, გვ. 160.

...[წიგნი მოიწადინა] ღვთისმოყვარე მღვდელმა სარგისმა და გადააწერინა ის თავად მის და სისხლით ყველა ახლობლის მოსახ-

სენებლად, უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჯლთ“-ს (1490), ტაოთა გავარში[100], ქალაქ უხტიქში, წმ. კარაპეტისა და სხვა წმინდანთა კარზე...

## 128

ა დ გ ი ლ ი: სოფელი დსელი, დ რ ო: 1491 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: ჰოვანესი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 217, გვ. 165.

ღვთის შეწევნით დაიწყო და მისივე წყალობით დასრულდა ეს წმ. და ღვთივმეტყველი სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯ“ და „ხ“ (1491) წელს, მწუხარების, შფოთიან ხანაში, როდესაც მოკვდა ჰასან ბეგის ძე [ი]აყუბ ბეგი. მის შემდეგ ტაჭიკთა შორის შფოთი და არეულობა მოხდა, ისინი დაუძლურდნენ და დაეცნენ. აღდგა ქრისტიანთა ნათესავი და მეფე კოსტანტინე, გაუდგნენ გზას და მივიდნენ გელარქუნამდე და შირაკვანამდე; მაჰმადიანებთან ერთად გაძარცვეს და გააჩანაგეს ქრისტიანებიც, [ნადავლი] წაიღეს საქართველოში, მეფემ აიღო ლორეს ციხე და მბრძანებლობს ამ ქვეყანაზე[101], ხოლო ქვეყანამ ურჯულოთა შიშით მიაშურა ციხეებსა და ხევებს, რამეთუ მეტად შეშინებული არიან.

აწ, ასეთ დროში, მე ჰოვანეს ქრისტოსატურის ძემ, რადგან არ მყავდა ძეხორციელი და მომხსენებელი, არც ვაჟიშვილი, არც ქალიშვილი, ვიყიდე ეს წმ. სახარება ჩემი ალალ-მართალი მონაგებითა და შრომით, იგი გავხადე ჩემი სულის, ჩემი მშობლების... მოსახსენებლად.

...[სახარება] ვიყიდე და შევწირე წმ. გრიგორის კარს სოფელ დსელში...

## 129

ა დ გ ი ლ ი: გუგარის გავარი, დ რ ო: 1491 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: მელქისეთი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. Գ. **Սրուանձտեանց**. **Թորոս Աղբար**. **Կ. Պոլիս**. 1879 გვ. 119—121. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 218, გვ. 166.

...აწ, ეს უკდავი სასმელი და იშვიათი მარგალიტი მოიწადინა ეფრიანოსმა და გადააწერინა ის უკანასკნელ ხანებში, სომხური წელთაღრიცხვის „ჯხ“-ს (1491), გუგარის გავარში, ამ მონასტრის წმ. კარაპეტისა და სხვა მრავალრიცხოვან წმ. ნიშთა მფარველობით; იმ წელიწადს, როდესაც მოკვდა იაყუბ ხანი, სხვებიც ერთმა-



ნეთს დაერივნენ და აღარავინ დარჩა ბაინდურის გვარისაგან. ქართველთა პარონი ყორყორე „ლრ“ (30000) კაცით თავს დაესხა ქალაქ არზრუმს, დაარბია ქვეყანა და ქალაქი მოხარკედ აქცია. ეს მოხდა საქართველოში კოსტანტინეს მეფობისას, სომეხთა კათალიკოსის უფალ სარგისისა და ჩვენი ეპისკოპოსის უფალ ჰუსიკის დროს...

## 130

ა დ გ ი ლ ი: ახალციხე, დ რ ო: 1493 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: თვენი. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 254, გვ. 192.

„ჯხბ“ (1493) წელს [ეს წიგნი] მოიტანეს ქალაქ ახალციხეში, ქრისტე ღმერთმა აკურთხოს თავაგალი, რომელმაც უმალ გამოიხსნა [ის] დამტყვევებელთაგან. ღმერთმა თვითონ ის იხსნას ჯოჯოხეთისაგან, ამინ. [წიგნი] გავუგზავნეთ წმ. ეჩმიაძინის ტახტს.

## 131

ა დ გ ი ლ ი: ჰორომაირის მონასტერი, დ რ ო: 1494 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: გალუსტი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XVს-ის ჰიშატაკარანები, III, № 270: გვ. 201.

...დაიწერა ეს სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯხგ“-ს (1494), ჰორომაირის წმ. ნიშის კარზე, უფალ არისტაკეს ეპისკოპოსის წინამძღვრობისას, ლორეში პარონ ღდრის[102] პარონობისას, ამ ქვეყანაში პარონ დავითისა და მისი ძმისწულის პარონ ამირჯანის დივანობისას[103]///.

## 132

ა დ გ ი ლ ი: ჰაღბატის მონასტერი, დ რ ო: 1498 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ფილიპოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: ჟამისწირვა, XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 352, გვ. 261—262.

ოი, წმიდაო მამამთავარო, წმ. სარგის მხედართმთავრის სეხნიავ, უბიწო ეპისკოპოსნო, უმწიკვლო მღვდელნო და დიაკონნო, ცხონების ღირსნო წიგნის-მკითხველნო და სამწყსოვ, პირქვე დამხობილი გევედრებით წმ. ეჩმიაძინის ტახტის დამხვდურ ძმათ, თქვენს წმ. ლოცვებში მოიხსენეთ უბადრუკი ფილიპოს ეპისკოპოსი, ამ თხზულებისთვის მცირედ გარჯილი და თვით მოწყალე ღმერთი ერთად შეგვიწყალებს თქვენ და ჩვენ თავისი საშინელი სამსჯავროს დღეს, ამინ, ამინ. [წიგნი] დაიწერა სრულიად სომეხთა კათა-

ლიკოსის უფალ სარგისის ფეხთა წინაშე, ჰალბატის წმ. მონასტე[რ]-
ში, რომელსაც მოვაშურეთ ურჯულოთაგან ლტოლვილებმა, დრ[ო]-
ის სისასტიკისა და მძიმე ხარკის მოთხოვნის გამო; „ჯხჱ“ (149[8])
წელი[104].

## 133

ა დ გ ი ლ ი: მოღნის მონასტერი, დ რ ო: 1498 წ., გ ა დ ა მ წ ე რ[ი]: ა ზ ა რ ი ა, სახელწოდება: ს ა ხ ა რ ე ბ ა. XV ს-ის ჰიშატაკარანებ[ი], III, № 360, გვ. 268—269.

...დაიწერა ეს წმ. სახარება სომხური წელთაღრიცხვის „ჯხჱ“ (1498), წმ. სახელგანთქმულ მონასტერში, რომელსაც ჰქვია მოღნ[ის] სავანე, მოწყალე წმ. ღვთისმშობლის, წმ. გიორგი მხედართმთავრ[ი]-სა და აქ შეკრებილ სხვა წმინდანთა მფარველობით...

[წიგნი] დაიწერა პარონ ყორყორას პარონობის ჟამს, რომე-ლიც ამ წელს გარდაიცვალა ქრისტეს მიმართ, უფალმა ღმერთ[მა] იგი წმინდანთა თანამოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს; [დაიწე]-რა] მისი მხნედ მეომარი ვაჟების, პარონ ქაიხოსროვისა///და მირ[ზა] ჭაბუკის [დროს][105], ჩვენს, ახალციხის ეპარქიაში უფალ სრაპიო[ნ]-ნის მამამთავრობისას, რომელიც უფალმა ღმერთმა მტკიცედ დაი[ც]-ვას თავისი კვერთხით, ამინ.

ამასთანავე მომიხსენეთ მეც, მრავალცოდვილი მწერალი აზა-რია, ბერობის სახელის ულირსი, აგრეთვე ჩემი მშობლები, მელქ[ი]-სეთ მღვდელი და დედაჩემი მართა-ხათუნი, ჩემი ჭაბუკი ძმა, წი[გ]-ნის-მკითხველი მინასი, ბებიაჩემი სადრჯაჰანი.

გევედრებით, ბრალს ნუ დამდებთ ჰავხელად წერისა და შე[ც]-დომებისათვის, რადგან ეს ჯერ პირველი [წიგნი] იყო, სხვა არ და-მიწერია. ვინც ჩვენ მოგვიხსენებს უფლის წინაშე, თავად მოხსენ[ე]-ბულ იყოს ჩვენი ღმერთის ქრისტესაგან, რომელიც კურთხეულ ა[რს] სამარადისოდ, ამინ.

ღმერთო შეიწყალე მაჰდასი სარგისი, რომელიც ქაღალდის გა-ლესვასა და მელნის მომზადებაში გვშველოდა.

## 134

დ რ ო: 1498 წ., ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკა[რა]-ნები, III, № 361, გვ. 269.

გევედრებით უფლის წინაშე მოიხსენოთ მწერალი, ულირ[სი] აზარია ბერი. „ჯხჱ“ (1498) წელს, კვირა დღეს ღმერთის მიმარ[თ]



გარდაიცვალა პარონი ყორყორა, რომელიც ღმერთმა წმინდანთა თანამოდასე და თანაგვირგვინოსანი ჰყოს, ამინ.

## 135

ა დ გ ი ლ ი: ახალციხე, დ რ ო: 1499 წ., მ ო მ გ ე ბ ე ლ ი: მურადი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 374, გვ. 280.

სომხური ათვლის „ჯხჲ“-ს (1499), ყორყორემ რომ გაძარცვა არარატის გავარი და ეს წმ. სახარება მოიტანეს ქალაქ ახალციხეში, მონათა მონამ მურადმა ვიყიდე იგი იმ ულირსთაგან.

## 136

ა დ გ ი ლ ი: ჰალბატის მონასტერი, დრო: 1499წ., გადამწერი: მკრტიჩი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 375, გვ. 280.

...დასრულდა ეს [წიგნი] სომხური წელთაღრიცხვის „ჯხჲ“-ს (1499), ჰალბატის დიდ მონასტერში, წმ. კათოლიკეს მფარველო-ბით... უფალ სარგისის მამამთავრობისას, რომელიც ამ წელს ურჯუ-ლოთა ხარკისაგან [შეწუხებული] მოვიდა ჰალბატში...

## 137

ა დ გ ი ლ ი: ჭალეთის მონასტერი, დ რ ო: 1499 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: სტეფანოსი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. Մ. Բարխուդարեանց, Աղուանից երկիր և դրացիք Թիֆլիս, 1893, გვ. 257. XV ს-ის ჰიშა-ტაკარანები, III, № 376, გვ. 281.

უფალმა არაქელმა, ალვანთა კათალიკოსმა... გადააწერინა ეს სახარება თავისი ალალ-მართალი მონაგებით, მისი და მისი მშობ-ლების სულის მოსახსენებლად...

აწ, დაიწერა ეს სახარება მდაბალი სტეფანოს ეპისკოპოსის მი-ერ, ჭალეთის ტახტზე, ალვანთა ქვეყანაში... სომხური წელთაღრი-ცხვის „ჯხჲ“-ს (1499)...

## 138

ა დ გ ი ლ ი: სოფელი კაწიქი, დ რ ო: 1499 წ., გ ა დ ა მ წ ე რ ი: ვა-ნაკანი, ს ა ხ ე ლ წ ო დ ე ბ ა: სახარება. XV ს-ის ჰიშატაკარანები, III, № 378, გვ. 282.

...აწ, დაიწერა ეს წმ. სახარება სასჯელის თანამდები და უხმარი მწერლის, ბერის სახელის ულირსი ვანაკანის მიერ, რომელიც მხოლოდ გარეგნულად ვარ მოწესე და არა საქმით, გელამის ქვეყანაში, სოფელში, რომელსაც ჰქვია კაწიქი, წმ. ღვთისმშობლისა და აქ შეკრებილ სხვა წმინდანთა მფარველობით, ნეტარი მოძღვართმოძღვრის აბრაჰამის ფეხთა წინაშე, სომხური წელთაღრიცხვის „ჯხღ“-ს (1499), უფალ სარგისის მამამთავრობისას, იაყუბ ბეგის ძის ალვანდის მიერ ქვეყნის პყრობისას, საქართველოში კოსტანტილეს მეფობისას...

## შენიშვნები და კომენტარები

**1.** ფიქრობენ, რომ მას შემდეგ, რაც XIII ს-ის მიწურულს ყაზან ხანსა და ლიხთ-ამერის მეფეს, დავით VIII-ს შორის უთანხმოება ჩამოვარდა, დავითის ხელისუფლება მხოლოდ ქვეყნის ჩრდილო ნაწილზე, მთიანეთზე ვრცელდებოდა[1]. დავით VIII-ის გარდა, აღმოსავლეთ საქართველოში, მალე კიდევ ორი მეფე გაჩნდა, გიორგი V—ე. წ. „თბილისის მეფე“ და ვახტანგ III, თუმცა, როგორც ეტყობა, ვახტანგ III-ის გამეფებამ გიორგი V-ის მეფობას „ყოველგვარი მნიშვნელობა დაუკარგა“[2].

როგორც ვხედავთ, თბილისში გადაწერილი სომხური სახარების ჰიშატაკარანში, ხელნაწერის გადამწერი ხაჩატურ დიაკონი 1304 წ. აგვისტოში ქართველთა მეფედ მხოლოდ და მხოლოდ დავითს ასახელებს. გამორიცხულია, რომ თბილისში მოღვაწე ხაჩატურს ასეთ მარტივ საკითხში შეცდომა მოსვლოდა, ირანის შესახებ მისეული მსგავსი ცნობა ხომ ზუსტია: მან იცის, რომ 1304 წ. 9 აგვისტოსათვის ირანის მბრძანებელია არღუნის ძე და ყაზანის ძმა ოლჯეითუ,[3] რომელსაც იხსენიებს ბავშვობაში შერქმეული სახელით — ხარბანდა.

აღსანიშნავია, რომ ხაჩატურ დიაკვნის ცნობა მთლად განმარტოებით როდი დგას; 1305 წელს ლიხთ-ამერის, კერძოდ, თბილი-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1966, გვ. 392.

[2] იქვე, გვ. 248.

[3] ყაზან-ხანი გარდაიცვალა 1304 წ. 17 მაისს, ოლჯეითუმ ტახტი დაიჭირა იმავე წლის 19 ივლისს (B. Spuler, Die Mongolen in Iran, Berlin, 1955, გვ. 105). ცოტა არ იყოს, საკვირველიც ჩანს, 9 აგვისტოსათვის როგორ მოასწრო ამის გაგება ხაჩატურმა, მაგრამ, ჯერ ერთი, ჰიშატაკარანში თვის რიცხვი დასახელებულია ძველი სტილით, მეორეც, ხელნაწერის გადამწერი ხარბანდას იხსენიებს არა როგორც ხანს, არამედ როგორც ქვეყნის მპყრობელს; შესაძლოა, ეს გამოწვეული იყოს იმით, რომ ყაზან-ხანის გარდაცვალების შემდეგ ოლჯეითუ ქვეყანას კი განაგებდა, მაგრამ ტახტზე აქედან ორი თვის გასვლისას აიყვანეს.

სის მეფედ დავითია დასახელებული ერთ არაბულ ცნობაშიც[4]. ამის გამო ისმება კითხვა: იქნებ მართალიც იყოს ბატონიშვილი ვახუშტი, როდესაც აღნიშნავს, რომ ვახტანგ III-მ სამი წელი იმეფა და მაშასადამე იგი 1304 წლიდან მეფე არ უნდა ყოფილიყო, რადგან იმავე ვახუშტის თანახმად, ვახტანგს 1301 წელს „დაუმტკიცეს მეფობა“[5]. მაგრამ ვახუშტის თხზულებაში, ალბათ, ჟამთააღმწერლის კვალდაკვალ, ვახტანგ III ერთხანს მეფე ჩანს 1304 წ. შემდეგაც და ეს წინააღმდეგობა აბრკოლებს მის ცნობაზე დამყარებას.

თუ რატომ იხსენიებს 1304 წ. ხაჩატურ დიაკონი მეფედ დავითს და არა ვახტანგს, ამის შესახებ შეიძლება ვივარაუდოთ, რომ რადგან დავით VIII-სა და მონღოლებს შორის გარკვეული შეთანხმებები ხდებოდა, იქნებ ერთ-ერთმა, თუნდაც დროებითმა, შეთანხმებამ გამოიწვია დავითის მეფედ მოხსენიება თბილისში დაწერილ ჰიშატაკარანში.

ეტყობა, უფრო უპრიანი ჩანს მაინც ვიფიქროთ, რომ იმ დროისათვის საქართველოში ილხანთა ხელისუფლება მტკიცე არ უნდა ყოფილიყო[6], ვახტანგ III-ს, რომელსაც გასამეფებლად და ხელისუფლების შესანარჩუნებლად მონღოლთა სამხედრო ძალის დახმარება სჭირდებოდა და რომელიც უმეტესწილად საქართველოს ფარგლებს გარეთ იმყოფებოდა ილხანთა გაუთავებელ ლაშქრობებში მონაწილეობის გამო, ჩვენში, კერძოდ, თბილისში, ყველა არ თვლიდა კანონიერ მეფედ. გარდა ამისა, მოსალოდნელია, რომ ყაზან ხანის გარდაცვალებისთანავე დავით VIII გააქტიურდა თავისი უფლებების დასაბრუნებლად და შესაძლოა, გარკვეულ წარმატებასაც მიაღწია.

**2.** როდესაც ილხანთა კარზე იწყო გავრცელება და თანდათან ფეხი მოიკიდა ისლამმა, დროდადრო ქრისტიანებსა და ებრაელებს ავიწროებდნენ. ასე მაგ., ყაზან ხანმა (1295—1304), რომლის დროსაც ისლამმა საბოლოოდ გაიმარჯვა ილხანთა კარზე, ტახტზე ასვლისთანავე ქრისტიანებსა და ებრაელებს განუახლა სულადი გადა-

[4] ბ. სილაგაძე, მასალები საქართველო-ეგვიპტის ურთიერთობის ისტორიისათვის, ქართული წყაროთმცოდნეობა, II, თბ., 1968, გვ. 97—98.

[5] ქართლის ცხოვრება, IV, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ, თბ., 1973, გვ. 248.

[6] Фазлуллах Рашид-ад-дин. Джами ат-таварих (Сборник летописей), т. III, Баку, 1957, გვ. 280. Д. Т. Капанадзе, Продолжительность и характер монгольского владычества в Грузии по нумизматическим данным, СА, М., 1964, № 2, გვ. 70.



სახადი, თუმცა ქრისტიანებს ჯერ შეუმცირეს და მალე სულ მოუხსნეს იგი. 1306 წ. ოლჯეითუმ (1304—1316), რომელიც გამაჰმადიანების შემდეგ მოჰამედ ხოდაბენდედ იწოდა, ქრისტიანებისთვის კვლავ ძველი მოცულობით აღადგინა აღნიშნული გადასახადი[7]. გარდა ამისა, როგორც ჩვენს ჰიშატაკარანსა და სხვა წყაროებშიც არის ნათქვამი, მას თითქოს განუზრახავს ქრისტიანების, კერძოდ, ქართველებისა და სომხების მაჰმადიანობაზე მოქცევა და ამასთანავე, მუსლიმთაგან გასარჩევად, ქრისტიანებს უნდა ეტარებინათ შეურაცხმყოფელი ნიშნები[8].

საზოგადოდ, ჰიშატაკარანების ავტორები, ისევე როგორც სხვა ქრისტიანი, სასულიერო მწერლები მაჰმადიანთა მიერ ქრისტიანების სარწმუნოებრივი დევნის სურათს მეტისმეტად ამუქებენ. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ამ დროისათვის ილხანთა ხელისუფლება საქართველოში მტკიცე არ უნდა ყოფილიყო და ამდენად, მოჰამედ ხოდაბენდეს დროს ქრისტიანებს თუ მართლა ავიწროებდნენ ჩვენში, დევნა არ უნდა ყოფილიყო ხანგრძლივი და ისე სასტიკი, როგორც ამის შესახებ წყაროები, კერძოდ, ჩვენი ჰიშატაკარანი გვაუწყებს.

**3.** როგორც ცნობილია, XII საუკუნესა და XIII ს-ის დამდეგს საქართველოს ერთიანმა სამეფომ შეძლო ისტორიული სომხეთის დიდი ნაწილიდან განედევნა მაჰმადიანი დამპყრობლები და სომხური პროვინციები საქართველოსათვის შეერთებინა. ადვილი შესაძლებელია, რომ ამ პროვინციებში, მათ შორის აირარატში, კერძოდ, ამბერდში დამკვიდრებულიყვნენ ქართველი მოხელეები. არ არის გამორიცხული სომხეთში ქართველთა ახალშენების გაჩენაც თუნდაც იმის გამო, რომ საქართველოს საერო და საეკლესიო ხელისუფლებამ მთელი რიგი ღონისძიებები დასახეს სომეხთა ქალკედონიანობაზე, „ქართულ რჯულზე“ მოსაქცევად. მიუხედავად ამისა, გადაჭრით ვერ ვიტყვით, რომ ჰიშატაკარანში მოხსენიებული

[7] B. Spuler, დასახ. ნაშრომი, გვ. 219—222; Н. В. Пигулевская, А. Ю. Якубовский, И. П. Петрушевский, Л. В. Строева, А. М. Беленицкий, История Ирана с древнейших времен до конца XVIII века, Л., 1958, გვ. 199—200, 206.

[8] ჟამთააღმწერელი, ქართლის ცხოვრება, II, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ, თბ., 1959, გვ. 320—322; XIV ს-ის ჰიშატაკარანები, № 62, გვ. 47; Մանր ժամանակագրություններ, կազմեց Վ. Հակոբյան II հ. 1956 გვ 381; Մ. Չամչյան, Պատմություն Հայոց III, Վենետիկ 1786 გვ 299; Colophons of armenian Manuscripts, 1301—1480, გვ. 52—53.

ჯაჯური წარმომავლობით ქართველია, თუმცა იგი ტომით, ეროვნებით ქართველადაც („აზგავ ვრაცი“) კი იწოდება. საქმე ისაა, რომ სახელი ჯაჯურ ქართულ წყაროებში არ ჩანს, მაშინ როდესაც სომხურში იგი ხშირია[9]. ნაკლებ სავარაუდოა, რომ აირარატის მხარეში არც თუ ისე დიდი ხანია დამკვიდრებულ ქართველ მთავარს ამნაირი სახელი ერქვას, მით უმეტეს, რომ აშკარაა, ჯაჯური ქალკედონიანია და არა მონოფიზიტი; სხვანაირად ძნელი ასახსნელი იქნებოდა ხაზგასმით აღნიშვნა იმისა, რომ ჯაჯური თუმცაღა ქართველია, მაგრამ ყველა ეკლესის მიმართ კეთილმოსურნე.

XII—XIII საუკუნეებში საქართველოს სამეფოს ფარგლებში მცხოვრები მრავალი მონოფიზიტი მოიქცა ქალკედონიანობაზე, „ქართულ რჯულზე“. ქართული ეკლესია ღრმად შეიჭრა სომხეთში, სადაც გაჩნდა არაერთი ქალკედონური მონასტერი ქართული წარწერებით და ქართული საეპისკოპოსოებიც კი შეიქმნა. ადრინდელი ვითარების შესახებ პირადად ჩვენ გადაჭრით ვერაფერს ვიტყვით, მაგრამ უეჭველია, რომ XIII ს-ის დამდეგიდან მონოფიზიტი სომხები ქალკედონიანობაზე მოქცეულ თანამემამულეებს „ქართველებს“ ეძახიან[10]. მონოფიზიტ სომეხთა გარემოში მცხოვრები ახლად „გაქართველებული“ საერო პირები მაინც თანამემამულეებთან მჭიდროდ იქნებოდნენ დაკავშირებული, მით უმეტეს მონღოლთა ბატონობის შედეგად საქართველოს სამეფოს შედარებით დასუსტების პირობებში.

ვფიქრობთ, უფრო მოსალოდნელია, რომ ჩვენს ჰიშატაკარანში მოხსენიებული ჯაჯურის ერთ-ერთი წინაპარი „ქართულ რჯულზე“, ქალკედონიანობაზე მოქცეული სომეხი იყოს.

**4.** როგორც ვხედავთ, ტაოში, სოფელ შიკბაკში გადაწერილი სომხური სახარების ჰიშატაკარანში გადამწერი ჰოვანესი იხსენიებს კილიკიის სომხური სამეფოს მეფეს, სომეხთა კათალიკოსს, ტაოს მფლობელს, მაშინ როდესაც არც საქართველოს მეფეს და არც სამცხის მთავარს იგი არ ახსენებს. ჩვენ არ გვეგულება ისეთი მაგალითი, როდესაც საქართველოში მოღვაწე სომეხი გადამწერი ჰიშატაკარანში იხსენიებდეს კილიკიის სომხური სამეფოს მეფეს, ხოლო საქართველოს მეფეს—არა. ეს გარემოება იმაზე უნდა მიუთითებ-

[9] Հ. Աճառյան, Հայոց անձնանունների բառարան, IV, 1948, გვ. 295—296

[10] იხ. მაგ., Կիրակոս Գանձակեցի, Հայոց պատմություն, Ե., 1961, გვ. 176—177, 224.



დეს, რომ ტაოს ერისთავი 1313 წლისათვის ფაქტიურად დამოუკიდებელია როგორც საქართველოს მეფისაგან, ისე სამცხის მთავრისაგან. XIV ს-ის დამდეგისათვის სამცხის მთავრისაგან ტაოს ერისთავის დამოუკიდებლობის შესახებ სხვა მითითებაც მოიპოვება: მიზეზი იმისა, რომ ჟამთააღმწერელთან დაწვრილებით ჩამოთვლილ ჯაყელთა სამფლობელოებს ხაზგასმით მიეკუთვნება „უმრავლესი ტაო“ და არა „ტაონი“, უნდა იყოს ტაოს ერისთავი, რომელიც ჯაყელთა სურვილის წინააღმდეგ, თავისი სამფლობელოს ერთ ნაწილს მაინც ინარჩუნებდა. ამ დროისათვის ტაოს ერისთავს ჯერ არ დაუკარგავს დამოუკიდებლობა, იგი არაა ჯაყელის „ქუეშე დაწესებულთა“ შორის[11].

თუ შესაძლებელი გახდა ჰიშატაკარანში დასახელებული სოფელ შიკბაკის ადგილმდებარეობის განსაზღვრა, ამან, შესაძლოა, საგულისხმო ცნობა შეგვძინოს ტაოს ერისთავთა—ფანასკერტელთა „ქვეყნის“ ერთ-ერთი საზღვრის მიახლოებით მაინც წარმოდგენაში.

ჰიშატაკარანის თაყა იგივე პირი ჩანს, რომელიც იხსენიება ჟამთააღმწერელთან, როგორც სამხრეთ-დასავლეთ საქართველოში XIII ს-ის დამლევს[12] აზატ-მოსეს მეთაურობით შემოჭრილ მცირე აზიელ თურქთა წინააღმდეგ მებრძოლი[13], აგრეთვე იერუსალიმის ჯვრის მონასტრის აღაპებში, რომელიც XIV ს-ის პირველი მეოთხედის ფარგლებშია დადებული: საქმე ის არის, რომ XIV ს-ის პირველ ნახევარში ტაოს მხოლოდ ორი ერისთავი ჩანს, თაყა და ამირღამბარ ფანასკერტელები[14]. ფიქრობენ, რომ თაყას მეუღლე იყო დიმიტრი თავდადებულის (1271—1289) ასული რუსუდანი და რადგან ვაჩეძორის მონასტრის ეკვდერის 1306 წლის, ჩვენამდე დაზიანებული სახით მოღწეულ საამშენებლო წარწერაში იხსენიება რუსუდანი, ხოლო თაყა არა[15], ამ დროისათვის თაყა გარდაცვლილი უნდა ყოფილიყო[16].

[11] დ. ბერძენიშვილი, ფანასკერტელთა ფეოდალური საგვარეულოს ისტორიიდან, საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული, I, თბ., 1960, გვ. 103.

[12] მ. შადური, ცნობები თურქული ტომებისა და ხალხების შესახებ ჟამთააღმწერლის თხზულებაში, „ჯევანმარდი“, I, თბ., 1976, გვ. 38.

[13] ქართლის ცხოვრება, II, გვ. 311.

[14] ე. მეტრეველი, მასალები იერუსალიმის ქართული კოლონიის ისტორიისათვის, თბ., 1962, გვ. 150.

[15] იხ. ე. თაყაიშვილი, არქეოლოგიური ექსპედიცია კოლა-ოლთისში და ჩანგლში 1907 წელს, პარიზი, 1938, გვ. 58.

[16] ე. მეტრეველი, დასახ. ნაშრომი, გვ. 137.

როგორც ვხედავთ, 1313 წლის ჰიშატაკარანის მიხედვით, თაყა ამ წელსაც ცოცხალია და იგი ტაოს ერისთავია. მაშასადამე, ვაჩეძორის მონასტრის ეკვდერის სააღმშენებლო წარწერის დაზიანებულობით თუ არ აიხსნება ის, რომ მასში თაყას სახელი არა ჩანს, მაშინ წარწერაში თაყას მოუხსენებლობის სხვა მიზეზი ხდება საძიებელი. იქნებ თაყასა და რუსუდანს შორის უთანხმოება ჩამოვარდა თაყას დამოუკიდებლობისაკენ მისწრაფების გამო ან რაიმე სხვა მიზეზით. ასევე უნდა დაისვას საკითხი იმის შესახებ, რომ ეგების ხელნაწერის გადამწერს — ჰოვანესს მოუვიდა შეცდომა თარიღის აღნიშვნისას, რაც საზოგადოდ ნაკლებად მოსალოდნელია, მაგრამ გამორიცხული არაა, ან იქნებ ჰიშატაკარანის გამოცემაში არაა მოცემული სწორად თარიღი, მაგრამ ცნობილია, რომ ჰოვანესის მიერ მოხსენიებული კილიკიის მეფე ოშინი მეფობდა 1308—1320 წლებში[17], ხოლო კათალიკოს კოსტანტინეს (კოსტანტინე III კესარაცი) ზეობის წლებია 1307—1322[18]. ასე რომ, ჩვენს ჰიშატაკარანში თარიღი კიდეც რომ მცდარი იყოს, 1307 წელზე ადრე მაინც იგი ვერ დაიწერებოდა.

5. ტარსაიჭი იყო ისტორიკოს სტეფანოს ორბელიანის ძმისწული[19], ე. ი. ათაბაგ ტარსაიჭ ორბელიანის შვილიშვილი.

ყურადღებას იპყრობს ცნობა ორბელიანთა და მხარგრძელთა დამოყვრების შესახებ, რაც უნდა მომხდარიყო XIII ს-ის უკანასკნელ მეოთხედში. სტეფანოს ორბელიანის ცნობით, ჯერ კიდევ ივანე მხარგრძელს მოუწადინებია სიძედ გაეხადა ლიპარიტ ორბელი, მაგრამ იმ ხანებში დამოყვრება არ მომხდარა, ლიპარიტს ცოლად შეურთავს ივანეს მოურავის[20] ბუბას ასული, რის გამოც ივანე განრისხებულა კიდეც[21].

[17] W. H. Rüdt-Collenberg, The Rupenides, Hethumides and Lusignans; The Structure of the Armeno-Cilician Dynasties, Paris, 1963, გვ. 16, 22.

[18] Մ. Օրմանեան, Ազգապատում, կոստանդնուպոլիս, 1913, გვ. 1803—1837.

[19] Լ. Խաչիկյան, Սյունյաց Օրբելյանների Բուրթելյան ճյուղը, Բանբեր Մատենադարանի, № 9, Ե., 1969, გვ. 190.

[20] მოურავად ვთარგმნით ჩვენ სომხურ „გორწაკალ“-ს, რომელიც ზოგჯერ გაგებულია სახლთუხუცესად (იხ. ნ. ბერძენიშვილი, ეპიზოდი ფეოდალურ საგვარეულოთა სამმულო ბრძოლიდან XIII საუკუნის საქართველოში, საქართველოს ისტორიის საკითხები, III, თბ., 1966, გვ. 83) ან მსახურთუხუცესადაც კი (იხ. Լ. Բաբայան, Զաքարյանների ֆեոդալական իշխանության վարչական-քաղաքական կառուցվածքի մի քանի հարցերի մասին, ՀՍՍՌ ԳԱ Տեղե-



მიზეზი იმისა, თუ რატომ მოხდა დამოყვრება ორბელიანებსა და მხარგრძელებს შორის XIII ს-ის უკანასკნელ და არა პირველ მეოთხედში, შეიძლება იყოს შემდეგი: როდესაც საქართველოს სამეფო კარმა შემოერთებულ სომხურ მიწებზე არსებული თუ ახლად შექმნილი ფეოდალური სახლები სამმართველოდ გადასცა მხარგრძელებს, ნებსით თუ უნებლიედ ბევრი დიდგვარიანი გახდა მათი „ყმა“. ცნობილია, რომ მხარგრძელები თავიანთი შთამომავლობით ვერ დაიკვეხნიდნენ და როდესაც ისინი აღზევდნენ, მდგომარეობის შემდგომი განმტკიცებისათვის, როგორც ჩანს, საჭიროდ ჩათვალეს დამოყვრებოდნენ მათ დიდგვარიან „ყმებს“; სხვანაირად ძნელი ასახსნელი იქნებოდა, თუ რატომ სწორედ მხარგრძელები არიან მრავალ შემთხვევაში ასეთი დამოყვრების მოთავენი[22]. ამრიგად, სავსებით ბუნებრივი ჩანს, რომ ივანეს მოეწადინებინოს ლიპარიტ ორბელის სიძობა[23]. მაგრამ XIII ს-ის 60-იან წლებამდე, როდესაც კი ორბელებს ხელსაყრელი შემთხვევა მიეცემოდათ, ისინი ექიშპებოდნენ მხარგრძელებს და დაუნდობელ მტრობას იჩენდნენ მათდამი, რადგან საქართველოდან განდევნილ ორბელთა „მემკვიდრენი“ სწორედ მხარგრძელები გახდნენ. ეტყობა, ორბელები იმთავითვე თაკილობდნენ მათი ყოფილი „ყმების“ ერთგული „ყმები“ გამხდარიყვნენ და მათთან დამოყვრებასაც გაურბოდნენ. XIII ს-ის უკანასკნელ მეოთხედში, როდესაც მხარგრძელები მათ აღზევებას ხელს ვეღარ შეუშლიდნენ და ამავე დროს ყოვლისშემძლე ხდება მედროვე სადუნ მანკაბერდელი, ორბელიანებისათვის სასურველიც კი

կագիր. հաս. գիտ. Ե., 1961, № 9, გვ. 83). „უხუცესის“ გადმოსაცემად სომხურში იხმარება „გლუხ“ (მეთაური), როგორც ეს 1232 წ. ჰიშატაკარანშია „მსახურთუხუცესის“ სომხურად თარგმნისას (იხ. Գարեգին Ա Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, გვ. 903—904; А. П. Абдаладзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 17); შესაძლოა, ამისათვის სხვა ტერმინსაც იყენებდნენ. ასე რომ, სახლთუხუცესად ან მსახურთუხუცესად შეიძლება გავიგოთ „გორწაკალაც გლუხ“ ან „გორწაკალაც პეტ“, თუ ისინი სადმე შეგვხვდება და არა „გორწაკალ.“ მეორეგან სტეფანოს ორბელიანი (გვ. 378) „გორწაკალებად“ მიიჩნევს სამეფო კარზე მყოფ მსახურებს, ვეზირთა ხელქვეით მოხელეებს. მხარგრძელთა კარზე მსახურთუხუცესის სახელო, ეტყობა, არ არსებობდა XIII ს-ის დამდეგისათვის, იგი შედარებით გვიან, რუსუდანის მეფობის დროს უნდა გაჩენილიყო.

[21] Ստեփանոս Օրբելեան, Պատմութիւն նահանգին Սիսական. Թիֆլիս, 1910, გვ. 396—397; ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 83.

[22] Գ. Հովսեփյան, Խաղբակյանք կամ Պռոշյանք հայոց պատմության մեջ, Վաղարշապատ, 1928, გვ. 14—16.

[23] შდრ. ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 84.

უნდა ყოფილიყო მხარგრძელებთან, კერძოდ, ამირსპასალარ ზაქარიას შთამომავლებთან დამოყვრება, რათა ამით კიდევ უფრო განემტკიცებინათ თავიანთი მდგომარეობა და შეძლებოდათ დაპირისპირებოდნენ ახალმოვლენილ ძლიერ მედროვეს.

6. სომხურ ტექსტში მეფის სახელად არის არა გორგე, არამედ გორგენ. ასევეა ჰიშატაკარანის ინგლისურ თარგმანშიც[24]. „გორგენ“ გაცილებით ახლოს დგას „გურგენ“-თან, ვიდრე „გიორგის“-თან, მაგრამ ჩვენ დანამდვილებით ვიცით, რომ 1321 წ. საქართველოში მეფობდა გიორგი ბრწყინვალე, გურგენ მეფე კი ამ და მახლობელ ხანებში უცნობია. ამრიგად, ერთი შეხედვით, შეიძლება ვიფიქროთ, რომ სიუნიქში, გლაძორის მონასტერში მოღვაწე, სახარების გადამწერ კირიონს ეშლება თავისი თანამედროვე საქართველოს მეფის სახელი, მაგრამ გასათვალისწინებელია, რომ გიორგის სახელის მატარებელი საქართველოს მეფეები სომხურ წყაროებში, კერძოდ, ჰიშატაკარანებში ხშირად „გორგ“-ად ან „გორგე“-დ იწოდებიან. „გორგენ“-ში „ნ“ ენკლიტიკური ნაწილაკი უნდა იყოს და ამ შემთხვევაშიც მეფის სახელად გვექნება „გორგე“.

7. მართალია, სიუნიქის (სივნიეთის) მფლობელმა ორბელებმა ჯერ კიდევ XIII ს-ის 50-იან წლებში მოახერხეს თავიანთი სამფლობელო „ხასინჯუდ“ ექციათ, მაგრამ მიუხედავად ამისა, ისინი დაკავშირებული იყვნენ საქართველოს სამეფო კართან, რადგან „საქართველოს სახელმწიფოსა და მის დიდებულთა ხმას ჯერ კიდევ ისეთი ფასი და მნიშვნელობა აქვს თვით მონღოლთა თვალში, რომ მისი უგულებელყოფა ერთ რომელიმე დიდებულთაგანს, თუნდაც ხასად ქცეულს, არ ძალედვა“[25]. სიუნიქის საკმაოდ განდიდებული მთავრები, როგორც ჩანს, 1323 წლისათვის მაინც გიორგი ბრწყინვალის ქვეშევრდომებად თვლიან თავს[26]. ამაზე 1321 და 1323 წლებში სიუნიქის კულტურულ ცენტრში, გლაძორში გადაწერილ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში ქართველთა მეფის მოხსენიებაც მიუთითებს. გარდა ამისა, 1323 წ. ჰიშატაკარანში ხელნაწერის მომგებელი ესაია ნჩეცი ხომ პირდაპირ ლაპარაკობს „დიდ სომხეთში“ გიორგი ბრწყინვალის მეფობის შესახებ. ამ დროს „დიდ სომხეთად“ იწოდება მონღოლთა ერთერთი საგადასახადო ერთეული, ისტორიული „დიდი სომხეთის“ სამხრეთი ნაწილი, რომელსაც მაშინ საქართვე-

[24] Colophons of armenian Manuscripts, 1301—1480, გვ. 63—64.

[25] ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 102.

[26] Ա. Հովհաննիսյան. Դրվագներ հայ ազատագրական մտքի պատմության. I. 1957, გვ. 216.



ლოსთან არაფერი აკავშირებდა. ესაია ნჩეცი, უეჭველია, გულისხმობს ისტორიული „დიდი სომხეთის“ ჩრდილო ნაწილს, კერძოდ, სიუნიქსაც. ეს მხარე ამ ხანებში საქართველოს შემადგენლობაში რომ შედიოდა, ამაზე მეტყველებს ისიც, რომ 1337 წელს სიუნიქში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში მთავარი ბურთელი სომეხთა და ქართველთა დიდ მხედართმთავრად იწოდება და იქვე ლაპარაკია სამეფო კარზე მამის სიცოცხლეშივე მისი შვილების დაწინაურების შესახებ[27]. ეს კი იმაზე უნდა მიუთითებდეს, რომ 1337 წლისათვის თუ არა, წინა წლებში მაინც ბურთელი და მისი შვილები საქართველოს მეფის მოხელეები უნდა ყოფილიყვნენ. როგორც ეტყობა, ქვეყნის აღმშენებლობაში მთელ რიგ დიდ მიღწევათა კვალდაკვალ, გიორგი ბრწყინვალეს XIV ს-ის 20-იანი წლების დასაწყისისათვის დიდი წარმატება მოუპოვებია სომხეთის შემომტკიცების საქმეშიც.

8. გიორგი ბრწყინვალე იხსენიება 1321, 1323, 1330 და 1331 წლების ჰიშატაკარანებში, ხოლო შემდეგდროინდელში აღარ. ეს ფაქტი, დ. ლანგის აზრით, სხვა არგუმენტებთან ერთად შეიძლება გამოვიყენოთ ერთ-ერთ საყურადღებო საბუთად იმისათვის, რომ ვამტკიცოთ: ილხანთა სახელმწიფოს მთავარი ამირის, აბუ საიდის (1316—1335) მეურვის, ამირ ჩობანის დაცემის (1327 წ.) შემდეგ გიორგი ბრწყინვალის ხელისუფლება აღარ ვრცელდებოდა თბილისზე და აღმოსავლეთ საქართველოზე, რომელიც XIV ს-ის პირველი ნახევრის მთელ სიგრძეზე წინანდებურად მონღოლთა მოხარკედ რჩებოდა; გიორგი ბრწყინვალე დასავლეთ საქართველოში დამკვიდრდაო — დასძენს დ. ლანგი[28].

ქართველმა მკლევარებმა კრიტიკულად განიხილეს დ. ლანგის თითქმის ყველა არგუმენტი და არ გაიზიარეს მისი თვალსაზრისი საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის შესახებ[29]. რაც შეეხება სომხურ ხელნაწერთა ჰიშატაკარანებში გიორგი ბრწყინვალის მოუხსენებლობას 1331 წლის შემდეგ, ეს ვერ გამოდ-

[27] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 19.

[28] D. M. Lang, Georgia in the reign of Giorgi the Brilliant, BSOAS, 1955, vol. XVII, pt. 1, გვ. 85—90.

[29] ვ. გაბაშვილი, საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის საკითხისათვის, აღმოსავლური კრებული, I, თბ., 1960, გვ. 137—142. Д. Г. Капанадзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 63—71. რ. კიკნაძე, XIV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან (ჰამდალაჰ ყაზვინის ერთი ცნობის განმარტება), კრებული: ძიებანი საქართველოსა და კავკასიის ისტორიიდან, თბ., 1970, გვ. 196—198, 204—205.

გება მეფის მიერ აღმოსავლეთ საქართველოსა და თბილისის დაკავების საბუთად. საქმე ისაა, რომ ჰიშატაკარანებში არც მომდევნო ხანებში არ იხსენიებიან ქართველი მეფეები. ასე მაგ., მათში თავისი ხანგრძლივი მეფობის მანძილზე არც ერთხელ არაა მოხსენიებული ბაგრატ V, რომლის რეზიდენცია ნამდვილად თბილისში იყო და არა სადმე ლიხთ-იმერეთში. 1332 წლიდან XIV ს-ის 90-იან წლებამდე ჰიშატაკარანებში ქართველ მეფეთა მოუხსენებლობის მიზეზები უნდა იყოს შემდეგი: ა. XIV ს-ის 30-იან წლებში საქართველომ, ეტყობა, დაკარგა სომხური პროვინციები[30]. ბ. ქვეყანა დასუსტდა და ქართველ მეფეებს კარგა ხანს აღარ ჰქონდათ შესაძლებლობა ებრძოლათ სომხური მიწა-წყლის კვლავ შემოსაერთებლად; ამის შესახებ იციან საქართველოს საზღვრებს გარეთ მცხოვრებმა სომხებმაც. გ. აღნიშნულ ხანაში საქართველოს არ გადაუხდია დიდი მასშტაბის ბრძოლები, მეტადრე ისეთ მომხვდურთა წინააღმდეგ, რომლებიც სომხეთის დამპყრობლებიც იქნებოდნენ.

**9.** თუ არ ვცდებით, „გავარის“ შინაარსი არ გაფართოებულა იმდენად, რომ იგი მთელი ქვეყნის აღმნიშვნელად გამოეყენებინათ. ჩვეულებრივ, „გავარი“ მცირე ადმინისტრაციული ერთეულია, ანდა ქვეყნის ერთ ნაწილს აღნიშნავს. „ქართულ გავარშიც“ საქართველოს ერთი ნაწილი იგულისხმება ალბათ. ჰიშატაკარანში აბუ საიდის მორჩილ ქვეყნებს შორის არ იხსენიება სომხეთი. ამ დროისათვის საქართველოს სომხური პროვინციები აღარ ეკუთვნოდა და რადგან, როგორც ქვემოთ დავრწმუნდებით, მათ სომხები საქართველოდ თვლიდნენ, „ქართულ გავარში“ „გურჯისტანის ვილაიეთში“ შემავალი ზოგიერთი სომხური პროვინციაც უნდა იგულისხმებოდეს საკუთრივ საქართველოს ერთ ნაწილთან ერთად.

აქვე უნდა ითქვას ისიც, რომ ჰიშატაკარანში ჩამოთვლილი ქვეყნების დამოკიდებულება ილხანებისადმი ამ დროისათვის მხოლოდ ფორმალურია.

**10.** აბუ საიდის გარდაცვალების (1335 წ.) შემდეგ ილხანთა სახელმწიფოში გაჩაღდა სასტიკი ბრძოლები ტახტის მაძიებელთა შორის. მართალია, ფეოდალური შინაომების ძირითად ასპარეზს აზერბაიჯანი წარმოადგენდა, მაგრამ ეს ომები საქართველოს უკი-

[30] Հ. Մանանդյան. Քննական տեսություն հայ ժողովրդի պատմության, Գ, Ե., 1952, გვ. 330; შესაძლოა, ამ დროიდან საქართველოს ზოგიერთი ქართული მხარეც აღარ ეკუთვნოდა ერთხანს (იხ. ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, დასახ. ნაშრომი, გვ. 137).



დურეს სამხრეთ-აღმოსავლეთ ნაწილებზეც ვრცელდებოდა[31]. გამოთქმულია მოსაზრება, რომ ბასიანში, ქალაქ მენკერტში გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანში მოხსენიებული თემური, რომელმაც, ეტყობა, ბასიანი და, შესაძლოა, მეზობელი პროვინციებიც დაარბია, უნდა იყოს ხორასანის მმართველი, თოღა თემური[32], ჩინგის ხანის ძმის შთამომავალი; იგი 1336—37 წლებში იბრძოდა ტახტის დასაკავებლად[33].

**11.** სომეხი პოეტი და ხელნაწერთა გადამწერი ტერტერ ერევანცი, შესაძლოა, ცოტას აჭარბებდეს, როდესაც მშობლიურ ქალაქს „შესანიშნავს“ („პატუაკან“) უწოდებს. საქმე ის არის, რომ ტერტერი ერევნის მდებარეობას უფრო ცნობილი ადგილების, ეჩმიაძინისა და ხორ-ვირაპის მონასტრის დახმარებით განსაზღვრავს, მიუხედავად იმისა, რომ მაშინ ეჩმიაძინში ჯერ კიდევ არ იყო გადმოტანილი საკათალიკოსო ტახტი და ამდენად სომეხთა შორის ვერ იქნებოდა ისე პოპულარული, როგორც შემდეგ საუკუნეებში.

თუ როდის იქცა ერევანი ქალაქად, ამის შესახებ აზრთა სხვადასხვაობაა. ზოგიერთი მკვლევარი ერევნის გაქალაქებას XII—XIII საუკუნეებით ათარიღებს, სხვანი კი—XIII—XIV საუკუნეებით[34].

**12.** ვფიქრობთ, სრულიად აშკარაა, რომ ყირიმში, ქალაქ სურხათში მოღვაწე ტერტერ ერევანცი ერევანს საქართველოს ქალაქად თვლის[35]. როგორც ვნახეთ, 1323 წლის ჰიშატაკარანის ცნობითაც, „დიდი სომხეთი“, რომელშიც, ცხადია, ერევანიც იგულისხმება, გიორგი ბრწყინვალის ხელისუფლებას ექვემდებარებოდა.

მონღოლთა მიერ საქართველოს დაპყრობის შემდეგ შექმნილ „გურჯისტანის ვილაიეთში“ საკუთრივ ქართული მიწა-წყლის გარდა, მანამდე საქართველოს სამეფოში შემავალი სომხური პროვინციებიც შევიდნენ. იმთავითვე თუ შემდგომში თანდათანობით საქართველოს საზღვრებს მიღმა აღმოჩნდნენ მხოლოდ ბაგრევანდი (ცენტრით ვალაშკერტი), დვინი და ნახჭევანი[36]. ანისი და კარი

[31] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, დასახ. ნაშრომი, გვ. 140—141.
[32] Colophons of armenian manuscripts, 1301—1480, გვ. 370.
[33] B. S p u l e r, დასახ. ნაშრომი, გვ. 130.
[34] Թ. Հ ա կ ո բ յ ա ն. Երևանի պատմությունը. Հնագույն ժամանակներից մինչև 1500 թ., Ե., 1969, გვ. 209—210.
[35] Ա. Հ ո վ հ ա ն ն ի ս յ ա ն. დასახ. ნაშრომი, გვ. 217; შდრ. Վ. Մ ի ք ա յ ե լ յ ա ն, Ղրիմի հայկական գաղութի պատմություն, 1964, გვ. 283.
[36] Հայ ժողովրդի պատմություն, IV, Ե., 1972, გვ. 21; ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 211.

საქართველოს სახელმწიფოს ეკუთვნოდა XIV ს-ის პირველ ნახევარშიც[37]. როგორც ზემოთაც აღვნიშნეთ, სომხეთის შემომტკიცების საქმეში, ეტყობა, დიდი წვლილი მიუძღვის გიორგი ბრწყინვალეს. როგორც ცნობილია, იგი ისწრაფოდა აღედგინა XII საუკუნისა და XIII ს-ის პირველი მეოთხედის საქართველოს ძლიერება და ამიტომაც, ბუნებრივია, მისი ერთ-ერთი მთავარი ამოცანა იქნებოდა საქართველოსათვის მჭიდროდ დაეკავშირებინა მისი სამხრეთი კედელი — ჩრდილო სომხეთი.

სხვადასხვა ქვეყნებიდან სომხური მოსახლეობის დიდი ტალღა მიაწყდა ყირიმს XIV ს-ის 30-იან წლებში[38]. ამ დროს უნდა მისულიყო იქ ტერტერიც, რომლის ლტოლვილობის ერთ-ერთი მიზეზი თანამოძმეებთან უთანხმოება გამხდარა[39]. ისმის კითხვა: 1336 წელსაც ერევანი საქართველოს სამეფოს შემადგენლობაში შედიოდა, თუ ტერტერის ცნობა რამდენადმე ძველ ვითარებას ასახავს? ასეთი კითხვა დაისმის იმის გამო, რომ 1335 წლის შემდეგ საქართველო სწრაფად უნდა დადგომოდა პოლიტიკური დასუსტებისა და ეკონომიური დაქვეითების გზას, რისი მიზეზიც იყო ფეოდალური შინაომები როგორც ქვეყნის შიგნით, ისე განსაკუთრებით საქართველოს მეზობელ ქვეყნებში, აგრეთვე მძვინვარე შავი ჭირი[40]. როგორც უკვე აღვნიშნეთ, XIV ს-ის 30-იან წლებში საქართველომ, ეტყობა, დაკარგა სომხური პროვინციები. თუ 1336 ერევანი აღარ შედიოდა საქართველოს სამეფოს საზღვრებში, ეს ახალი ამბავი უნდა იყოს, ტერტერს ამის შესახებ ჯერ არაფერი შეუტყვია, თორემ ასე დაბეჯითებით არ დაუკავშირებდა იგი ერევანს საქართველოს. საზოგადოდ, ყირიმელ სომეხ მოახალშენეებს, ისევე, როგორც სხვა სომხური კოლონიების მცხოვრებთ, სომხეთთან მრავალმხრივი, მჭიდრო კავშირი ჰქონდათ[41] და ამდენად, ტერტერიც მალე გაიგებდა პოლიტიკური ცვლილებების შესახებ თავის სამშობლოში. აღსანიშნავია, რომ 1336 წელს, თუ დაახლოებით ამ დროს დაწერილ ხუთ ჰიშატაკარანში ტერტერი არც ერთხელ არ ახსენებს სომხეთს და არც კილიკიის სომხეთის მეფეს, არც ერთხელ არ ამბობს, რომ ერევანი სომხეთის ქალაქია[42], მაშინ როდესაც 1341

[37] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 211.
[38] Վ. Միքայելյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 69, 74.
[39] იქვე, გვ. 283.
[40] ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 142.
[41] Վ. Միքայելյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 283.
[42] XIV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 286—288.



წლის ჰიშატაკარანში წერს, რომ იგი ჩამოსულია სომხეთიდან, ქალაქ ერევნიდან, აღნიშნავს ლეონ ოშინის ძის სომხებზე მეფობას[43] და საერთოდ აღარ ახსენებს საქართველოს[44]. ამ მონაცემებზე დაყრდნობით შეიძლება აღვნიშნოთ, რომ თუ 1336 წლისათვის ტერტერი თავისი ქალაქისა და სამშობლოს ინტერესებს საქართველოს უკავშირებს, 1341 წლისათვის ერევანი აღარ უნდა ყოფილიყო საქართველოს ფარგლებში და ამის შესახებ ტერტერს სცოდნია.

ჩვენ მიერ თარგმნილი ტერტერ ერევანცის დაწერილი ჰიშატაკარანები სხვა მხრივაც იპყრობენ ყურადღებას. როგორც ცნობილია, XII საუკუნესა და XIII ს-ის პირველ მეოთხედში საქართველოს სამეფომ შეძლო მაჰმადიან დამპყრობთა განდევნა სომხეთის დიდი ნაწილიდან. ზოგიერთი მკვლევრის აზრით, სომხეთის დამოკიდებულება საქართველოზე მხოლოდ ფორმალური იყო, რაც ჩანს იქიდანაც, რომ სომეხი ფეოდალებისადმი გადაცემულ მიწაწყალს თანამედროვენი თითქოს საქართველოს შემადგენელ ნაწილად არ თვლიდნენ[45]. ამ მოსაზრების დასამტკიცებლად ძირითადად მოტანილია ბასილი ეზოსმოძღვრის შემდეგი ცნობა: როდესაც კარელები დანებდნენ, თამარისაგან „ითხოვდეს მშჳდობასა და ფიცსა, რათა არა განსცეს კარი, ვითარ ანისი და დვინი, არამედ სამეფოდ დაიმჭიროს“[46]. შევნიშნავთ, რომ ეს ცნობა არც სომხურად და არც რუსულად სწორად არ არის თარგმნილი და, ეტყობა, ამანაც შეუწყო ხელი აღნიშნული მოსაზრების წარმოქმნას. ლ. მელიქსეთ-ბეგისეული სომხური თარგმანი ახალ ქართულზე გადმოღებით ასეთ სახეს მიიღებს: კარელებმა თხოვეს თამარს, „არავის გადასცეს ყარსი (კარი), როგორც ანისი და დვინი, არამედ თ ა ვ ი ს ს ა მ ე ფ ო ს შ ე უ ე რ თ ო ს“[47]. ასევე ცნობის ვ. დონდუასეულ რუსულ თარგმანში ვკითხულობთ, რომ თამარს კი „არ უნდა გადაეცა კარი სხვისთვის, როგორც ანისი და დვინი, არამედ თ ა ვ ი ს ი ს ა მ ე ფ ო ს

[43] კილიკიის მეფე ლეონ IV (1320—1341).
[44] XIV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 328—329.
[45] Л. О. Бабаян, Социально-экономическая и политическая история Армении в XIII—XIV веках, М., 1969, გვ. 17. Լ. Բաբայան, Զաքարյանների իշխանության առաջացման հարցի մասին, ՊԲՀ, 1962, №1, გვ. 113. Թ. Հակոբյան, Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, Ե., 1968, გვ. 315.
[46] ქართლის ცხოვრება, II, გვ. 143—144.
[47] Լ. Մելիքսեթ-Բեկ, Վրաց աղբյուրները Հայաստանի և հայերի մասին, Բ, Երևան, 1936, გვ. 36 (ხაზგასმა ჩვენია).

ფ ა რ გ ლ ე ბ შ ი  მ ო ე ქ ც ი ა“[48]. დღეისათვის საკამათო არაა, რომ ამა თუ იმ ადგილის „სამეფოდ დაჭერა“ ნიშნავს სამეფო დომენისათვის მის მითვლას.

საქართველოს სამეფოს მიერ მუსლიმთაგან განთავისუფლებულ სომხურ პროვინციებს ქართული სახელმწიფოს ნაწილად რომ თვლიდნენ თანამედროვენი, ამის ნათელსაყოფად XIII ს-ის მასალის მოტანაც შეიძლება. ასე მაგ., 1214 წ. ჰიშატაკარანის ცნობით, ლაშა გიორგის ხელისუფლება ისევე ვრცელდებოდა „ანისსა და აღრინდელ სომეხ, ალან და ალვანელ მფლობელთა მრავალ სხვა ქალაქზე“, როგორც თბილისზე[49]. ამ საკითხის შესახებ XIII ს-ის სხვა მონაცემების მოტანა შორს წაგვიყვანდა[50]. როგორც ვნახეთ, XIV ს-ის 30-იან წლებშიც ტერტერ ერევანცი ერევანს საქართველოს ქალაქად თვლის და ეს იმიტომ, რომ XII საუკუნიდან მოყოლებული საქართველოსთვის შემოერთებული სომხური პროვინციების მოსახლეობა ქართულ სახელმწიფოებრიობას მშობლიურად აღიქვამდა; ამ შეგნებამ კი, მიუხედავად შემდგომში საამისოდ არახელსაყრელი პირობებისა, საუკუნეებს გაუძლო[51]. 1417 წელს განძასარის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გადამწერი მათეოს მონაზონი მტრის მიერ დატყვევებული და მოკლული ქართველთა მეფის კოსტანტინე I-ის დაღუპვის შესახებ დიდი მწუხარებითა და გულისტკივილით ლაპარაკობს და ამას იმითაც ამართლებს, რომ ჩვენ, სომხებს მეფე არა გვყავსო და მის მაგივრად მიგვაჩნდაო იგი[52]. მათეოს მონაზონის ასეთი განწყობილება მით უფრო საყურადღებოა, რომ იმ დროისათვის საქართველოს შემადგენლობაში სომხური პროვინციები არ უნდა ყოფილიყო, მაგრამ, როგორც ჩანს, ქართველი მეფეები კვლავ იბრძოდნენ, ან აპირებდნენ სომხეთისათვის ბრძოლას, სომეხ, კერძოდ, სიუნიქის მთავრებს მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდათ საქართველოსთან და ეს საკმარისი აღმოჩნდა იმისათვის, რომ სომხურ მოსახლეობას თავისი სამშობ-

---

[48] В. Д. Дондуа, Басили, историк царицы Тамары, «Памятники эпохи Руставели», Л., 1938, გვ. 71 (ხაზგასმა ჩვენია).

[49] Գարեգին Ա. Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, გვ. 765—768; А. П. Абдаладзе, დასახ. ნაშრომი, გვ. 15.

[50] იხ. В. Д. Дондуа, Некоторые замечания на коллективный труд— История армянского народа, მიმომხილველი, III, თბ., 1953, გვ. 317—320.

[51] С. Н. Джанашиа, Об одном примере искажения исторической правды, Тб., 1947, გვ. 47.

[52] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 39ბ.



ლოს ინტერესები საქართველოსათვის, მისი მეფისათვის დაეკავშირებინა.

**13.** XIV საუკუნიდან მოყოლებული საქართველოში დიდი რაოდენობით შემოიხიზნა სომხური მოსახლეობა. საქმე ის არის, რომ XIII საუკუნესა და XIV ს-ის პირველ მეოთხედში ლტოლვილი სომხები კილიკიის სომხური სამეფოსაკენ მიეშურებოდნენ, XIV ს-ის მეორე მეოთხედიდან კილიკიის სულთმობრძავი სამეფო მათ უკვე აღარ იზიდავთ. უფრო მეტიც, ამიერიდან იწყება კილიკიის სომეხთა აყრა და წასვლა სხვა ქვეყნებისაკენ[53]. როგორც 1341 წ. სოფელ ვარდნშენში[54] დასრულებული სახარების ჰიშატაკარანში ცნობილი სომეხი გადამწერი ნატერი გვამცნობს, იმ დროისათვის სომხური მოსახლეობის ერთი ნაკადი დამკვიდრებულა ტაოში. ნატერი და ლტოლვილთა ერთი ჯგუფი აქ მოსულან არზრუმის ჩრდილო დასავლეთით მდებარე სოფელ კანიდან, სადაც ნატერს დიდი ხანი არ უნდა ეცხოვრა. ბაიბურთიდან კანში ნატერთან ერთად სხვებიც მოვიდნენ თუ არა, ჰიშატაკარანიდან ეს არ ჩანს, არც ის არის მთლად ნათელი, თუ რომელი ქალაქისა და გავარის მოსახლეობა აიყარა; რადგან ჰიშატაკარანში ნათქვამია, რომ ლტოლვილებმა მიაშურეს ქ ვ ე ყ ა ნ ა ს და არა ქ ვ ე ყ ნ ე ბ ს[55], აქ უნდა იგულისხმებოდეს მხოლოდ საქართველო, კერძოდ, ტაო. სომხური მოსახლეობის აყრა, როგორც ჩანს, გამოიწვია ილხანთა სახელმწიფოში 1336—1340 წლებში გაჩაღებულმა ფეოდალურმა შინაომებმა. სომხური მოსახლეობის დამკვიდრება სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს რაიონებში შემდგომშიაც გრძელდებოდა.

ჟამთააღმწერლის ცნობებით, ჯერ კიდევ XIII ს-ის მიწურულს მცირეაზიელ თურქთა მოულოდნელი შემოსევების შედეგად ტაოს ბევრი ადგილი გატიალდა, მოსახლეობა ამოწყდა: „ესოდენი სული მოისრა და ტყუე იქმნა, ვითარმედ შეუძლებელ არს მოთხრობა, ვითარ ბერნი, ყრმანი და ჭაბუკნი უწყალოდ მოისრვოდეს, და ჩჩვლთა ყრმათა დედისა ძუძუთა შინა მოჰკლვიდიან. რამეთუ არა ჰგონებდეს თურქთა გამოჩენასა, ამისთჳს ყოველი სოფელი ტაოსა შეუძრავად დახუდა, და ვერა-სადა-ვინ ივლტოდა“[56]. გაუკაცრიე-

---

[53] Թ. Հակոբյան. Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, გვ. 375.

[54] ვარდნშენი, ეტყობა, თორთუმის მახლობლად მდებარე ვარდაშენია.

[55] შდრ. Colophons of armenian Manuscripts, გვ. 83.

[56] ქართლის ცხოვრება, II, გვ. 310—311.

ლებულ ადგილებში მოახალშენეთა ჯგუფების დამკვიდრება ტაოს ხელისუფალთათვის, ალბათ, სასურველი იყო.

XIV ს-ის 30-იან წლებში უნდა მოსულიყვნენ სომხები თმოგვშიც. სახელგანთქმული სომეხი მწერლისა და მოღვაწის გრიგორ ტათეველის „ცხორების“ მიხედვით, თმოგვში სომხეთიდან გადმოსახლებულან გრიგორის მშობლები. აქ დაბადებულა გრიგორი, ხოლო აღუზრდია იგი მის ძმას მეფე დავითის კარზე[57]; აშკარაა, რომ გრიგორი აღზრდილა მეფე დავით IX-ის (1346—1360) კარზე, რადგან იგი გარდაიცვალა ხანდაზმული 1409 წელს, ე. ი. მისი აღზრდა სწორედ დავით IX-ის მეფობის წლებში იქნებოდა შესაძლებელი; მახლობელ ხანებში სხვა მეფე დავითი საქართველოში არ ყოფილა. მაშასადამე, გრიგორის მშობლები სომხეთიდან თმოგვში გადმოსახლებული ჩანან XIV ს-ის პირველ ნახევარში, უფრო ამ საუკუნის მეორე მეოთხედში. ვფიქრობთ, ეს ფაქტი თმოგვის სომხურ წარწერებთან[58] და ლტოლვილი სომხური მოსახლეობის მოძრაობის მიმართულებათა გათვალისწინებასთან ერთად შესაძლებელს ხდის ვივარაუდოთ, რომ თმოგვის სომხურ ახალშენს საფუძველი ეყრება XIV ს-ის პირველ ნახევარში. როგორც აღვნიშნეთ, XIV ს-ის 30-იან წლებში საქართველომ სომხური პროვინციები დაკარგა. ამას მოჰყვებოდა, ალბათ, ქართული ორიენტაციის სომეხთა გადმოსახლება საქართველოში.

**14.** საქართველოს გაუდაბურება—მოსახლეობის გაწყვეტა, ალბათ, შიმშილობაც, შავი ჭირის მძვინვარებამ გამოიწვია. 1348 წ. ხუცეს ავგაროზ ბანდაისძის მიერ გადაწერილი პარაკლიტონის მინაწერშიც აღნიშნულია „დიდი სიკვდილიანობა“, რაც აკად. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, „შავი ჭირის შედეგი იყო“[59]. შავი ჭირის გავრცელება 1338 წლისათვის დამოწმებულია შუა აზიაში. 1346 წ. იგი მოედო ოქროს ურდოს და ყირიმის ნავსადგურებს[60]; ფიქრობენ, რომ მომსრველი სენი იმავე ხანებში უნდა შემოსულიყო ჩრდილო-

[57] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 101—103, შენ. 1.

[58] თ. თუმანიანი, თმოგვის ალები, თარგმანი და შესავალი წერილი ლ. მელიქსეთ-ბეგისა, თბ., 1939, გვ. 12; Л. С. Давлианидзе, К изучению Цундско-Тмогвских хачкаров, საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე, ტ. XX-B, თბ., 1959.

[59] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.

[60] D. M. Lang, დასახ. ნაშრომი, გვ. 74, შენ. 2; ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.



ეთიდან ჩვენშიც[61]. რადგან 1346 წ. ბაიბურთში განახლებული სახარების ჰიშატაკარანში მხატვარი ჰოვჰანესი უკვე ლაპარაკობს ალბათ შავი ჭირისაგან გამოწვეულ დიდ მსხვერპლზე საქართველოში, აგრეთვე შიმშილობაზე, რომელიც მძვინვარე ეპიდემიის შედეგი იქნებოდა, ამიტომ მოსალოდნელია, რომ შავი ჭირი ჩვენში 1346 წელზე რამდენიმე წლით ადრე მაინც უნდა გაჩენილიყო. ჟამიანობა, ეტყობა, დიდხანს გაგრძელებულა. ვახუშტი ბატონიშვილის მიხედვით, ბაგრატ V-ის დროს, როდესაც „შენდებოდა და აღშენდებოდა ქუეყანა“, „მშჳდობას ამას შინა იქმნა მომსრველი ჟამი, სრვა და სიკუდილი ძლიერი. და მოისპნენ სულნი ურიცხუნი და მოკუდა ცოლი მეფისა ბაგრატისა დედოფალი ელენე... ქ~სა ჩ~ტჲვ, ქართულსა ნ~დ“[62] (1366 წ.). ივ. ჯავახიშვილი ფიქრობდა, რომ მთელი ამ ხნის მანძილზე შავი ჭირის მძვინვარება დროგამოშვებით ძლიერდებოდა, სხვა დროს კი შედარებით სუსტდებოდა[63].

სასტიკი ჟამიანობის შედეგად მოსახლეობისაგან დაცლილი, გაუდაბურებული ადგილების კვლავ მოშენება საქართველოს ხელისუფალთა გადაუდებელი ამოცანა გახდებოდა. ალბათ, ესეც უწყობდა ხელს XIV ს-ის საქართველოში სომეხთა დიდი რაოდენობით მოსვლასა და დამკვიდრებას.

**15.** ოროტანი სიუნიქის ერთ-ერთი ოლქი იყო; მასში მდებარეობდა სოფელი ოროტნი, რომელიც XIV—XV საუკუნეებში ცნობილი იყო თავისი მონასტრით[64]. იმავე ოლქში მდებარეობდა სომხური კულტურის დიდი ცენტრი, ტათევის მონასტერი[65]. საზოგადოდ, XIII—XIV საუკუნეებში სიუნიქმა სახელი გაითქვა თავისი მონასტრებით — სომხური მწერლობის კერებით. ამის გამო, ნაკლებ სავარაუდოა, რომ ჰოვანეს მოძღვარს ოროტნიდან თბილისში შეეკვეთა ხელნაწერის გადაწერა. საფიქრებელია, რომ იგი თბილისში გადმოსახლდა; თუ ეს ასეა, ჰოვანესი დიდი ხნის დამკვიდრებული არ უნდა იყოს აქ, რადგან ჰიშატაკარანში ხაზგასმითაა აღნიშნული, რომ მისი „სამშობლო არის ოროტნი“. არ არის გამორიცხული, რომ ჰოვანეს მოძღვარი თბილისში

[61] D. M. Lang, დასახ. ნაშრომი, გვ. 74; ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.

[62] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 262.

[63] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 407.

[64] Թ. Հակոբյան. Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, გვ. 206.

[65] იქვე, გვ. 207—208.

მხოლოდ ერთხანს იმყოფებოდა, არანაკლებ რამდენიმე თვისა, რაც აუცილებელია ხელნაწერის გადაწერისათვის. ეს კი გამოწვეული იქნებოდა იმით, რომ სომეხთა ერთი ჯგუფი XIV ს-ში დამკვიდრდა თბილისში, რომლებსაც, ბუნებრივია, ჯერ მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდათ სამშობლოსთან.

**16.** „ნათელ“//„ნათელი“//„ნათელა“ ქართული სახელია და ამან შეიძლება გვაფიქრებინოს, რომ ჰიშატაკარანში მოხსენიებულ სომეხთა წინაპრები ახალციხეში დიდი ხნის წინათ დამკვიდრდნენ, მაგრამ „ნათელ“ ამირ-სარგისის მეუღლეს ჰქვია, რომელიც, შესაძლოა, ქართველი იყოს. ტიტულები, ამირი, პარონი და ხათუნი მიუთითებენ, რომ ამირ-სარგისი და მისიანები სომეხთა ზედაფენის წარმომადგენლები არიან; ამის გამოც, ალბათობა იმისა, რომ ნათელი ქართველი იყო, იზრდება. ადვილი შესაძლებელია, ახალციხეში სომხები XIII საუკუნეშიც დამკვიდრდნენ, მაგრამ ისინი აქ XIV—XV საუკუნეებშიც უნდა მოსულიყვნენ.

**17.** სამცხის ათაბაგი ივანე ამ ხანებში სხვა წყაროებითაც არის ცნობილი. ვახუშტი ბატონიშვილის მიხედვით, ივანე 1391 წელს გაათაბაგებულა[66]. მართალია, სამცხის ათაბაგთა შესახებ ვახუშტის ქრონოლოგიურ-გენეალოგიური ცნობები ხშირად საეჭვო ჩანს[67], ჩვენს შემთხვევაშიც მას სწორად ვერ განუსაზღვრავს ივანეს მამიშვილობა, მაგრამ მისი გაათაბაგების ვახუშტისეული თარიღი დაახლოებით მაინც სწორი უნდა იყოს; საქმე ისაა, რომ სპარსული წყაროებით 1386 წელს სამცხის ათაბაგია ივანეს მამა აღბუღა[68], ხოლო 1396 წლის, ახალციხეში დაწერილი ჰიშატაკარანი, როგორც ვხედავთ, ადასტურებს ივანეს ათაბაგობას.

ვარძიის ერთ უთარიღო წარწერაში მოხსენებულია „პატრონი ივანე“, რომელიც, როგორც ფიქრობენ, სხვა არავინ შეიძლება იყოს, თუ არა ივანე ათაბაგი (1391—1444). წარწერაში არ იხსენიება საქართველოს მეფე. „მეფის მოუხსენებლობა, წერს ვ. ცისკარიშვილი, ცხადია, იმითაა გამოწვეული, რომ სამცხე-საათაბაგო გამოყოფილია საქართველოდან და ამ დროისათვის ეს გამოყოფა

[66] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 265, 702.

[67] სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს.). ტექსტების პუბლიკაცია, გამოკვლევები და საძიებლები ქ. შარაშიძისა, თბ., 1961, გვ. 248.

[68] იხ. ქ. ტაბატაძე, „ახალი ქართლის ცხოვრების“ ზოგი ცნობის წარმომავლობისა და სანდოობის შესახებ, ქართული წყაროთმცოდნეობა, III, თბ., 1971, გვ. 209—210.



თითქმის დასრულებულია. ათაბაგი არ ცნობს მეფის უზენაესობას, მეფეს ვარძიაზე, ერთ დროს სამეფო მონასტერზე, ხელი აღარ მიუწვდება“[69].

როგორც ვხედავთ, 1396 წლის, ახალციხეში დაწერილ ჰიშატაკარანში ჯერ იხსენიება გიორგი მეფე, ხოლო შემდგომ ათაბაგი ივანე. მართალია, ქართველი მეფეები იხსენიებიან ისეთ ადგილებში დაწერილ ჰიშატაკარანებშიც, სადაც მათი ხელისუფლება არ ვრცელდებოდა, მაგრამ ჯერ ერთი, ასეთ შემთხვევაში სხვა ქვეყნების ხელისუფალნიც არიან დასახელებული, მეორეც, 1396 წელს ათაბაგი ივანე საქართველოს მეფის უზენაესობას რომ არ ცნობდეს, ჰიშატაკარანში პირველად სამცხის ათაბაგს მოიხსენიებდნენ. გარდა ამისა, საქართველოდან სამცხის გამოყოფა მტკივნეულად, დიდი გართულებისა თუ შეხლა-შემოხლის შედეგად ხდებოდა, 1396 წლისათვის იგი თუ განცალკევებულია, ეს შეიძლება მხოლოდ ახალმომხდარი ამბავი იყოს და ამის გამო ახალციხეში დაწერილ ჰიშატაკარანში საერთოდ აღარ მოიხსენიებდნენ გიორგი მეფეს.

ამრიგად, თუ წარწერაში მეფის მოუხსენებლობა უეჭველი საბუთია იმისა, რომ ათაბაგი მეფის უზენაესობას არ ცნობს, მაშინ საფიქრებელია, რომ ვარძიის უთარიღო წარწერის ამოკვეთა შეიძლებოდა ივანეს ათაბაგობის არა ნებისმიერ წლებში, არამედ დროის მხოლოდ გარკვეულ მონაკვეთსა თუ მონაკვეთებში, კერძოდ, 1403—1414 წლებში ან XV ს-ის 30—40-იანი წლების მიჯნაზე. დროის პირველ მონაკვეთში სამცხის ათაბაგი საქართველოს მეფისაგან აშკარად დამოუკიდებელია. სხვა მონაცემებთან ერთად, ამაზე ნათლად მეტყველებს ისიც, რომ როდესაც მეფე კონსტანტინე I (1407—1412) „გაუწყრა შვილსა, მეფესა ალექსანდრეს“, „ალექსანდრე მეფე ათაბაგს ივანესთანა“ გადაიხვეწა და იქ „ლარიბობაში“, მწირობაში, ხუთი წელი დაჰყო[70]. 1414 ან 1415 წელს[71] კოხტას თავს მეფე ალექსანდრე I-თან ბრძოლაში სასტიკად დამარცხების შემდეგ სამცხის ათაბაგი ივანე ერთხანს მაინც მორჩილი უნდა ყოფილიყო საქართველოს მეფისა. XV ს-ის 30-იანი წლებიდან კი,

[69] ვ. ცისკარიშვილი, ჯავახეთის ეპიგრაფიკა როგორც საისტორიო წყარო, თბ., 1959, გვ. 116.

[70] ნ. ბერძენიშვილი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, საქართველოს ისტორიის საკითხები, II, თბ., 1965, გვ. 117.

[71] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, თბ., 1967, გვ. 28—29.

ეტყობა, იგი კვლავ ისწრაფვის სამცხის განცალკევებისაკენ[72]. 1440 წ. საქართველოზე ჯაჰანშაჰის თავდასხმა და ალექსანდრე I-ის დამარცხება ათაბაგს ხელს შეუწყობდა თავისი ბნელი ზრახვების განხორციელებაში.

**18.** უპატრონობად ვთარგმნეთ სომხური „անիշխանութիւն", რაც სიტყვასიტყვით „მთავრის" გარეშე ყოფნას, აგრეთვე უწესრიგობას, ანარქიას ნიშნავს. როგორც ჩანს, თემურ ლენგის საქართველოში ლაშქრობების შედეგად, უკვე 1397 წლისათვის ლორე ჩამოცილებული ყოფილა საქართველოსაგან. იქაური წარჩინებულები, ალბათ, ბრძოლებში დაეცნენ, ანდა აქედან გაიქცნენ, საქართველოს შიდა პროვინციებს მიაშურეს. შესაძლოა, ამათი შთამომავლებიც არიან მათ შორის, ვისაც ალექსანდრე I-მა 1431 წ. შემოერთებულ ლორეში მამულები დაუბრუნა[73]. ეტყობა, 1397 წლისათვის დამპყრობლებს ვერ მოუსწრიათ ლორეს „ათვისება", ქვეყნის მმართველობის ახალ ყაიდაზე მოწყობა.

**19.** ლ. ხაჩიკიანს მიაჩნია, რომ ცნობა — „მის დროში დიდი მშვიდობიანობა იყო საქართველოში", გიორგი VII-ის მეფობის წლებს (1394—1399) გულისხმობს. რადგან თემურ ლენგმა 1399 წელს დაარბია საქართველო და გიორგის მეფობის შემდგომი წლებიც ფათერაკების, განუწყვეტელი ომების ხანა იყო, ამიტომ ჰიშატაკარანი დაწერილია 1399 წელზე ადრე, 1399 წ. მისი დაწერის ზედა საზღვარიაო, დასძენს ლ. ხაჩიკიანი[74]. ვფიქრობთ, ჰიშატაკარანიდან ნათელი არაა, თუ ვის დროს იყო საქართველოში „დიდი მშვიდობიანობა" (სიტყვასიტყვით „ღრმა მშვიდობიანობა"). თუნდაც 1399 წლის წინა ხანებში გიორგი VII-ის დროინდელ საქართველოში „ღრმა მშვიდობიანობაზე" ლაპარაკი გაუმართლებელი გვეჩვენება. ჩვენი აზრით, ხელნაწერის გადამწერი ჰოვანესი ბაგრატ V-ის ხანას (1360—1393) გულისხმობს. ამაზე ისიც უნდა მიუთითებდეს, რომ ბაგრატი მოხსენებულია ძლევამოსილ, მამაც მეფედ, გიორგის შესახებ კი მსგავსი არაფერია ნათქვამი.

---

[72] ა. აბდალაძე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, მაცნე, ისტორიის სერია, 1976 წ., № 3, გვ. 82.

[73] თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, ტფ., 1897, გვ. 242—243; ქართული სამართლის ძეგლები, II, ტექსტები გამოსცა, შენიშვნები და საძიებლები დაურთო ი. დოლიძემ, თბ., 1965, გვ. 123—124; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 30—32.

[74] XIV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 626, შენ., 1, იხ. აგრეთვე Colophons of armenian Manuscripts, გვ. 116—117.



რადგან ჰოვანესი ამბობს, რომ სანაინში დამკვიდრდა „ამ საუკუნის დასასრულს", ხელნაწერიც XIV საუკუნეში უნდა იყოს გადაწერილი; რაკი ეს ამბავი გიორგის მეფობაში მომხდარა, ჰიშატაკარანს 1394—1400 წლებით ვათარიღებთ.

დაბოლოს, შეიძლება დავეჭვდეთ იმაშიც, რომ აქ, იქნებ, სხვა ბაგრატი და გიორგი იხსენიებიან და არა ბაგრატ V და გიორგი VII. მაგრამ ხელნაწერის XIV საუკუნით დათარიღებისას[75] მისი პალეოგრაფიული და სხვა თავისებურებებიცაა გათვალისწინებული და თვით ჰიშატაკარანის მონაცემებიც სხვა ხანას არ უდგება.

**20.** 1395 წელს თემურ ლენგმა მდ. თერგის პირას სასტიკად დაამარცხა ოქროს ურდოს ხანი თოხთამიში და თითქმის მთელი მისი საბრძანებელი გადაბუგა. უკან დაბრუნებისას მან საგანგებოდ დალაშქრა და დაარბია ჩრდილო კავკასიის მთიანეთი[76], „განსაკუთრებით ის ქვეყნები და ხალხები, რომლებიც კავკასიონის მთის ჩრდილოეთის კალთებზე ცხოვრობდნენ და კავშირი ჰქონდათ საქართველოსთან"[77]. 1396 წელს თემური ამიერკავკასიაში დაბრუნდა; სპარსულ წყაროებში აღნიშნულია და სამეცნიერო ლიტერატურაშიც მიღებულია, რომ დაბრუნდა იგი დარუბანდის გავლით[78]. როგორც ვხედავთ, ვანის ტბის ჩრდილოეთით მდებარე ქაჯბერუნიქის ოლქის სუხარას ანუ ხარაბასტის მონასტერში 1400 წ. გადაწერილ კათოლიკე ეპისტოლეთა სარგის შნორჰალისეული განმარტების ჰიშატაკარანში ცნობილი სომეხი მწიგნობარი და გადამწერი გრიგორ ხლათეცი გვამცნობს, რომ თემური ჩრდილო კავკასიიდან ამიერკავკასიაში ალანთა კარის გავლით დაბრუნდა. ვფიქრობთ, მსგავსი ცნობა მოიპოვება ვანის ტბის სამხრეთით მდებარე ქალაქ ჰიზანში გადაწერილ ხელნაწერის 1400 წ. ჰიშატაკარანშიც, რომელ-

---

[75] Ցուցակ ձեռագրաց Մաշտոցի անվան Մատենադարանի, հ. Ա., Ե., 1965, № 1537, გვ. 578.

[76] Сборник материалов относящихся к истории Золотой орды, II, Извлечения из персидских сочинений собранные В. Т. Тизенгаузеном и обработанные А. А. Ромаскевичем и С. Л. Волиным, М.-Л. 1941, გვ. 122—124, 181—183, 185—187.

[77] ქ. ტაბატაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, თბ., 1974, გვ. 94.

[78] Сборник материалов относящихся к истории Золотой Орды, II, გვ. 124, 187; ქ. ტაბატაძე, დასახ. ნაშრ., გვ. 94; დ. კაციტაძე, საქართველო XIV—XV საუკუნეთა მიჯნაზე, თბ., 1975, გვ. 140, 171.

შიც გადამწერი ჰოვანესი ამბობს, რომ თემურმა გახსნა დიდხანს დახშული ალანთა კარი[79]. ეს ამბავი 1395—1396 წლებში მომხდარად უნდა იგულისხმებოდეს. საქმე ისაა, რომ თუმცა 1394 წლის ლაშქრობის დროს თემურ ლენგის ჯარმა „ა რ ა გ ვ ი ს ხ ე ო ბ ა შ ი ციხეებიცა და სხვა სიმაგრეებიც ჩაიგდო ხელში, მაგრამ მთავარი მიზანი, რომელიც მას დასახული ჰქონდა, დარიალის კარის ხელში ჩაგდება, განუხორციელებელი დარჩა“[80]. არაგვის ხეობაში თემურ ლენგმა 1400 წელსაც ილაშქრა. „ძეგლი ერისთავთას“ ცნობით, „მიეწია ლაშქარი მათი ქუთათის[ს], ლეკეთს და დარიალსა და მოწუეს და მოაოჴრეს ყოველი საქართველო, დაყარეს მძორი მკუდარისა, ვითარცა მჴელი თივისა“[81]. ამავე წყაროს მიხედვით, დარიალის ვიწრობებში ქართველებს მტერი დაუმარცხებიათ, დიდი ზიანი მიუყენებიათ მისთვის და იძულებული გაუხდიათ უკან გაბრუნებულიყო[82]. თუ არ ვცდებით, დღემდე ჩვენთვის ცნობილ სხვა წყაროებში არაფერია ნათქვამი 1400 წ. თემურის დარიალისათვის ბრძოლის შედეგის შესახებ. ივ. ჯავახიშვილი, ალბათ, „ძეგლი ერისთავთას“ ცნობებს ითვალისწინებდა, როდესაც წერდა, 1400 წელს „არაგვის ხეობაში თემურმა ბოლომდე გზა ვერ გაიკაფა“-ო[83].

ერთი ქართული ქრონიკის ცნობით, „ქქს პდ (1396 წ.) თემურ და გიორგი შეიბნენ, თემურს გაემარჯვა“[84]. კ. ტაბატაძის აზრით, ეს ცნობა საეჭვოა, რადგან „სხვა წყაროების მიხედვით ვიცით, რომ ამ დროს თემურ-ლენგი საქართველოში არ ყოფილა“[85].

არსებული წყაროებისა და შექმნილი პოლიტიკური ვითარების გათვალისწინებით ჩვენ ვასკვნით: რაკი თემურს ეწადა დარიალის ხელთგდება, მაგრამ 1394 წელს მან არაგვის ხეობაში ბრძოლა შეწყვიტა თოლთამიშ ხანის წინააღმდეგ გალაშქრების გამო, ბუნებრივია, თოლთამიშის სასტიკად დამარცხებისა და საქართველოსთან დაკავშირებული ჩრდილო კავკასიის მთიანეთის დალაშქვრის შემდეგ

[79] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 28.

[80] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 412 (ხაზგასმა ავტორისაა).

[81] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 114.

[82] იქვე, გვ. 114—115.

[83] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 416.

[84] თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები, II, გვ. 201.

[85] კ. ტ ა ბ ა ტ ა ძ ე, „ახალი ქართლის ცხოვრების“ ზოგი ცნობის წარმომავლობისა და სანდოობის შესახებ, გვ. 212.



იგი შეეცდებოდა დარიალის ხელში ჩაგდებასაც, შესაძლოა, ქართველთათვის მოულოდნელადაც. ეტყობა, მან დაამარცხა ქართველები და მიზანსაც მიაღწია. ამის შემდეგ მისი ლაშქრის ერთი ნაწილი, იქნებ, დარიალის გზით დაბრუნდა ამიერკავკასიაში. თუ არადა, მსგავსი ცნობის გაჩენას გრიგორ ხლათეცის ჰიშატაკარანში საფუძვლად დაედებოდა თემურის მიერ დარიალის დაკავება.

დაბოლოს, უნდა აღვნიშნოთ ისიც, რომ თუმცა „ალანთა კარი“ სომხურ წყაროებში ჩვეულებრივ დარიალს ეწოდება, არ არის გამორიცხული, ამ სახელით იშვიათად დარუბანდიც იხსენიებოდეს. მაგრამ გრიგორ ხლათეცი მის მიერ გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში დარუბანდს „ჰუნთა კარს“ უწოდებს და რამდენიმე სტრიქონის შემდეგ მას ესოდენ იშვიათი სახელით, „ალანთა კარად“ არ მოიხსენიებდა.

**21.** ერნჯაკის ანუ ალინჯის ციხე მდებარეობდა ნახჭევანის სამხრეთ-აღმოსავლეთით, მდ. ერნჯაკის მარცხენა სანაპიროზე[86].

თოლთამიშის განადგურებისა და ამიერკავკასიის ქვეყნების დალაშქვრის შემდეგ თემურ ლენგი ინდოეთს სალაშქროდ ემზადებოდა, რომელსაც 1398 წ. შემოდგომაზე მრავალრიცხოვანი ჯარით შეესია. გიორგი მეფემ ისარგებლა ამით და გადაწყვიტა მტერი ამიერკავკასიიდან გაეძევებინა. მას თანაგამზრახნიც გამოუჩნდნენ; შაქის მმართველმა გიორგი მეფეს დახმარებისათვის მიმართა. გიორგი დაუკავშირდა აგრეთვე ჯალაირიანთა დინასტიის წარმომადგენლებს, რომლებიც, მიუხედავად დამარცხებისა, აგრძელებდნენ თემურის წინააღმდეგ ბრძოლას. ერთ-ერთი მათგანი იყო ალინჯის ციხეში გამაგრებული აჰმედ ჯალაირიანის ვაჟი თაჰერი[87].

როგორც აღვნიშნეთ, 1395—1396 წლებში თემურ ლენგს დარიალი უნდა დაეკავებინა. მას შემდეგ, რაც გიორგი მეფემ შეძლო თვით ნახჭევანშიც კი ელაშქრა წარმატებით, ბუნებრივია, იგი შესძლებდა დარიალის დაბრუნებასაც და ამით იქნებოდა გამოწვეული თემურის ხელახალი ბრძოლები დარიალისათვის 1400 წელს.

**22.** მიუხედავად იმისა, რომ ორბელიანები წარმომავლობით ქართველები იყვნენ, ტათევის მონასტერში 1401 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გადამწერი სარგისი ხაზგასმით ალი-

[86] იხ. V. M i n o r s k y, „Alindjak or Alindja», EJ, ახალი გამოცემა, I, გვ. 404.

[87] კ. ტ ა ბ ა ტ ა ძ ე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 96—101. დ. კ ა ც ი ტ ა ძ ე, დასახ. ნაშრ., გვ. 141—142.

შნავს მათ მოდგმით სომხობას. ასევე, იმავე ტათევის მონასტერში მოღვაწე გადამწერი თუმაც ორბელიანებს „მოდგმით სომხებს“ ეძახის[88]. რა თქმა უნდა, ორბელიანები, სიუნიქის მთავრები, ამ დროისათვის გასომხებული იყვნენ, მაგრამ შეუძლებელია მათ დავიწყებული ჰქონოდათ თავიანთი ქართული წარმომავლობა. ალბათ, ესეც იწვევდა, რომ ისინი საქართველოსთან და ქართველ მეფეებთან XV ს-ის პირველ ნახევარშიც მჭიდროდ არიან დაკავშირებული. შესაძლოა, აღნიშნულ ჰიშატაკარანებში ორბელიანთა „მოდგმით სომხობის“ ხაზგასმაც მიუთითებდეს, რომ ხსოვნა მათი ქართული წარმომავლობის შესახებ ცოცხლობს სიუნიქის სამთავრო სახლს გარეთაც. ჩვენი ავტორები, თითქოს ვიღაცას ეპაექრებიან, არწმუნებენ მათ სომხობაში. ჩვეულებრივ, სხვა მთავართა სომხური წარმომავლობის ასე ხაზგასმით აღნიშვნას ვერ ვხვდებით. ზაქარია და ივანე მხარგრძელების „მოდგმით სომხობასაც“ უსვამს ხაზს ზოგიერთი თანადროული სომხური წყარო, კერძოდ, 1204 წ. ჰიშატაკარანი[89], მაგრამ ისინი წარმომავლობით სომხები რომ არ იყვნენ, ამას XIII ს-ის მეორე ნახევრის სომხურივე წყაროები (კირაკოს განძაკეცი, ვარდან აღმოსავლელი) გვიდასტურებენ.

**23.** საზოგადოდ, სომხური წყაროების, კერძოდ, ჰიშატაკარანების ცნობები საქართველოში თემურ ლენგის ლაშქრობათა შესახებ უხვი არაა, მაგრამ თანადროული ქართული წყაროების მეტისმეტი სიმწირის პირობებში მათი გათვალისწინება აუცილებელია თუნდაც იმიტომ, რომ თემურის ისტორიკოსთათვის დამახასიათებელი ტენდენციურობა, ცალმხრივობა მათთვის უცხოა. სომეხი და ქართველი ავტორები ამ შემთხვევაში ერთნაირ, თემურის ისტორიკოსთა საწინააღმდეგო პოზიციაზე დგანან და ამდენად, მომხვდურთა წინააღმდეგ ბრძოლის სურათის აღდგენას ხელს უწყობენ.

როგორც ვხედავთ, ტათევის მონასტერში მოღვაწე გადამწერი სარგისი 1399—1400 წლებში ამიერკავკასიაში თემურის მეოთხე შემოსევას აღნიშნავს. გრიგორ ხლათეცის მიხედვით კი, ეს მხოლოდ მესამე შემთხვევა იყო[90]. ეტყობა, იგი ლაშქრობათა რიცხვს ანგარიშობს იმის მიხედვით, თუ რამდენჯერ მოვიდნენ ჩალათაელები ამიერკავკასიაში. ტათეველი სარგისი კი, არ აერთიანებს თემურის მიერ მისი მშობლიური სიუნიქის დარბევას 1386 და 1387

[88] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 33.

[89] ის Գարեգին Ա. Կաթողիկոս, Յիշատակարանք ձեռագրաց, էջ. 695—700.

[90] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 27.



წლებში, მათ ორ ლაშქრობად თვლის და ამიტომაც აღნიშნავს 1399 წელს თემურის მეოთხედ მოსვლას. ნიშანდობლივია, რომ საერთოდაც სომხეთში თათართა სამ ან ოთხგზის შემოსევაზე ლაპარაკობენ, მაშინ როდესაც საქართველოში შემოსევათა რიცხვი მეტია. ერთი შეხედვით, ეს, იქნებ, მოულოდნელობად გვეჩვენოს, რადგან სომხეთი საქართველოსთვის იყო სამხრეთის, სამხრეთ-აღმოსავლეთისა თუ სამხრეთ-დასავლეთის კედელი მომხვდურთა წინააღმდეგ ბრძოლაში. მაგრამ საქმე ისაა, რომ იმხანად კავკასიაში საქართველო წარმოადგენდა ერთადერთ ძალას, რომელმაც მედგარი, ხანგრძლივი წინააღმდეგობა გაუწია ჩალათაელებს.

1400 წელს ქართველ წარჩინებულთა ღალატს არა მარტო სომხური, არამედ სპარსული წყაროებიც აღნიშნავენ[91]. საყურადღებოა ტათეველი გადამწერის, სარგისის დამოკიდებულება მოღალატეებისადმი. იგი მათ „ბოროტებს“, „შეჩვენებულებს“ უწოდებს, ე. ი. გმობს მათ საქციელს. ეს აიხსნება იმით, რომ ეროვნული სამეფოს უქონლობის პირობებში სომხებს სურთ კავკასიაში არსებობდეს ძლიერი ქართული სახელმწიფო, რომელიც საერთო მტერს გაუმკლავდება.

ჰიშატაკარანის მიხედვით, თემურის მიერ 1399—1400 წლებში საქართველოს დალაშქვრის შედეგად 100.000 სულის დანაკარგი აღწერილა. რაკი საუბარია საერთოდ დანაკარგის და არა მარტო ტყვეთა რიცხვზე, ეტყობა, „აღწერა“ ქართველებს ჩაუტარებიათ; გარდა ამისა, თემურ ლენგმა ამ დროს ქვეყნის საბოლოო დამორჩილება ვერ შეძლო და მის „აღწერასაც“ ვერ იფიქრებდა. საქართველოში „აღწერის“ ჩატარების სასარგებლოდ, შესაძლოა, ისიც მეტყველებდეს, რომ 1422 წ. ჰიშატაკარანში[92] გრიგორ ხლათეციც ასახელებს 1399—1400 წლებში მოკლულ ქართველთა რიცხვს (100.000), მაშინ როდესაც 1400 წელს[93] იგი მხოლოდ ზოგადად აღნიშნავს მსხვერპლის მრავალრიცხოვნების შესახებ. თუ მართლა აღწერა საქართველოს ხელისუფლებამ დარბეული ქვეყანა, იგი ამ საქმეს შედგომია მომხვდურთა წასვლისთანავე. ვფიქრობთ, საყურადღებო ფაქტია: სამეფოს მესვეურები, ეტყობა, სწრაფად ცდილობენ ძალების მოკრებას, დანგრეული ქვეყნის აღდგენას და ახალი თავდაცვითი ბრძოლის თადარიგს იჭერენ.

[91] იხ. ქ. ტაბატაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 130.

[92] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 43.

[93] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 27.

100.000 სულის დანაკარგიდან თუ რამდენი იყო მოკლული და რამდენი დატყვევებული, ამის გარკვევაში თომა მეწოფეცის ცნობა დაგვეხმარება. მისი სიტყვით, ჩალათაელებს საქართველოდან 60.000 ტყვე წაუყვანიათ; ეტყობა, 1400 წელს ტყვედ გარეკილები იგულისხმებიან[94]. მაშასადამე, თემურ ლენგის ჯარს საქართველოში 1400 წელს შემოსევის დროს 40.000 სული მოუკლავს და 60.000 დაუტყვევებია. მართალია, გრიგორ ხლათეცი 1422 წლის ჰიშატაკარანში 100.000-ზე მეტს მარტო მოკლულს ასახელებს, ხოლო ტყვეების რიცხვი, მისი სიტყვით, ამაზე მეტიც ყოფილა[95], მაგრამ უპირატესობა, ცხადია, 1401 წ. ცნობას უნდა მიენიჭოს, ჯერ ერთი, ადრინდელობის, თანადროულობის გამო, მეორეც, იმის გამო, რომ გრიგორ ხლათეცი საქართველოდან გაცილებით შორს მოღვაწეობდა, ვიდრე 1401 წ. ჰიშატაკარანის ავტორი სარგისი. ამავე დროს, ორივე ავტორის მიერ დაღუპულთა თუ საერთო დანაკარგის ერთი და იგივე რიცხვით, 100.000-ით განსაზღვრა, ეგების, არ იყოს შემთხვევითი და ამდენად, ინტერესს მოკლებული.

თემურ ლენგის სისასტიკის შედეგი უნდა იყოს მისი სახელის ეტიმოლოგიის „ძიება" შირვანში მცხოვრები ხელნაწერთა გადამწერის თუმა თავრიზეცის მიერ 1403 ჰიშატაკარანში. ამ ანტიქრისტეს წინამორბედის სახელი „თამურ" (სომხურ წყაროებში ამ ფორმით გვხვდება მისი სახელი) ნიშნავსო „და მურ"-ს[96], რაც ქართულად ასე გადმოითარგმნება: „ეგ ბნელი". თუმას სიტყვით, თემურს ასეთი სახელი შეეფერებოდა კიდეც, რადგან „სადაც შეაღწია, სიბნელე და თალხი გაამეფა, ზოგი გაძარცვა, ზოგი აწამა, ზოგი მოკლა, სხვანი დაატყვევა, დააშორა მამა ძეს და ძე მამას და ასე შემდეგ. ვერც ისინი გადარჩნენ, ვინც გამოქვაბულებსა და ნაპრალებს, ციხეებსა და სიმაგრეებს მიაშურა, რადგან ზოგი შიმშილით მოკვდა. სხვანი პაპანაქებისა და წყურვილისაგან, ნახევარი შიშისა და ძრწოლისაგან თვითონვე გადაცვივდნენ კლდეებიდან, სხვაც მრა-

[94] თომა მეწოფელი, ლანგ-თემურის ისტორია, თარგმანი, შესავალი წერილი და კომენტარები პროფ. ლ. მელიქსეთ-ბეგისა, თბ., 1937, გვ 21; ქ. ტაბატაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 149.

[95] იხ. ქვევ., ჰიშატაკარანი № 43.

[96] საშუალო სომხურში „თამურ"-ის მაგიერ შეიძლებოდა გამოეთქვათ და დაეწერათ „დამურ".



ვალი საშინელება დატრიალდა, რის თქმასაც ვერ ვბედავ, რადგან მკითხველი არ შეძრწუნდეს"[97].

აღსანიშნავია, რომ შირვანი თემურ ლენგის ლაშქრობების დროს შედარებით გადაურჩა დარბევას, რადგან შირვანშაჰი იმთავითვე თემურის მონა-მორჩილი გახდა. ამდენად, შირვანში მოღვაწე თუმა თავრიზეცისაგან თითქოს არ იყო მოსალოდნელი თემურის ასე „შემკობა", მეტადრე მის სიცოცხლეშივე, 1403 წელს. მაგრამ გასათვალისწინებელია, რომ ქრისტიანებისადმი, კერძოდ, დარბეული სომხებისადმი თანაგრძნობის გარდა, თუმა შირვანში თავრიზიდან ჩანს მოსული, შესაძლოა, იძულებითაც, ჩალათაელთა შემოსევის შედეგად.

გარდა ჰიშატაკარანებისა, თემურ ლენგის ლაშქრობების შესახებ ცნობები მოიპოვება იერუსალიმის მატენადარანის ხელნაწერ კრებულებშიც. ვფიქრობთ, ეს ცნობები ხელს შეუწყობენ მთელი რიგი საკითხების, მაგ., საქართველოში თემურის ლაშქრობის მარშრუტის, ალინჯის ციხის გამო გიორგი მეფის ბრძოლისა და სხვათა შემდგომ შესწავლას. ამის გამო, მიზანშეწონილად ვთვლით მათი ქართული თარგმანის აქ მოტანას:

1. „სომხური წელთაღრიცხვის „პლე"-ს (1386) ლანკ-თამური მოვიდა თავრეზსა და ნახჭევანში, ერთ დღეში დაიპყრო კარბიმდე და ბჯნიმდე, გარნიმდე და სურმარიმდე, კოლბამდე. იქედან წავიდა საქართველოში და საღვთო ომი გამოუცხადა ქალაქ ტფილისს. შეიპყრო მეფე ბაგრატი, გაამაჰმადიანა, წავიდა და დაიზამთრა მუღანს...

სულთან აჰმადის ძე იყო ერნჯაკის ციხეში, მოვიდნენ ქართველები და წაიყვანეს. თამურმა ეს რომ გაიგო, განრისხდა, ბრაზმორეული დაიძრა და წავიდა საქართველოში, ფრიად აოხრა და ავნო [ქვეყანას] მახვილით, დაატყვევა იგი, ტფილისში შესანიშნავი ეკლესიები დაანგრია. იქედან გადავიდა შამს[98] და მიუახლოვდა იერუსალიმს, მაგრამ იქ არ შესულა, დაბრუნდა მრავალი ალაფით და წავიდა სატახტო [ქალაქში]"[99].

2. სხვა ხელნაწერ კრებულში, რომელიც XV საუკუნით თარიღდება, მოთავსებულია „თამურის ისტორია". „სომხური დიდი წელთაღრიცხვის „პლგ" (1384) წელს... მოვიდა თამური და აოხ-

[97] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 31.

[98] იგულისხმება ისტორიული სირია.

[99] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 52, შენ. 1.

რა აღმოსავლეთი ქალაქ ტფილისამდე; ქართველთა მეფე ბაგრატი ტყვედ წაიყვანა.

ღმერთმა მოალბო მისი გული და გაუშვა მეფე, გაზაფხულზე მოვიდა გელარქუნის მთაზე, სამი თვე დაჰყო იქ თავისი ჯარით, მოკლა ჰასან დობეაცი და მისი სამი ვაჟი, სარგისი, აღბუღა და შრუანშა. შემოიკრიბა ჯარი და გაემართა ციხესიმაგრე ერნჯაკის წინააღმდეგ, მისი აღება ვერ შეძლო...

„პხძ" (1398) წელს მეფე გიორგი და მისი ძმა კონსტანტინე ბურთელის ძე ბეშქენის შვილიშვილის — გუგუნის ძის სუმბატის წინამძღოლობით გაემართნენ და აიღეს ერნჯაკის ციხე, გამოიყვანეს სულთანი თაჰერი... და წაიყვანეს საქართველოში. ციხის გარემომცველი მხედრობა მოსპეს...

ქართველთა მეფე „გჰ" (300) კაცით ჯერ ისევ ციხესთან იყო, როდესაც მოვიდა „ლ" (30) ათასზე მეტი ჩაღათაელი და ალყა შემოარტყეს მათ; ისინი მდინარის პირას იმყოფებოდნენ მოუმზადებელნი, მაგრამ ეკვეთნენ მტერს, სასწაულებრივად ამოხოცეს ისინი და გაბრუნდნენ.

„პხთ" (1400) წელს... მოვიდა თამური, მიეგებნენ ქართველი მთავრები, უწინამძღვრეს და შეიყვანეს საქართველოში, მეფე გაიქცა აფხაზეთში, მომხვდურებმა დიდად ავნეს ქვეყანას, ეკლესიები და ციხეები დაანგრიეს, საკათალიკოსო მცხეთა ძირფესვიანად დააქციეს, აგრეთვე ქალაქი[100] და ქვეყანა [ააოხრეს], მამაკაცები დახოცეს, ქალები და ბავშვები ტყვედ წაასხეს"...[101]

**24.** მარცვლეულის საწყაო კაბიწი გავრცელებული იყო ჩვენშიც, აქ ამ ერთეულის სიდიდე XIII—XV ს-ის პირველ ნახევარში, ისევე როგორც XIV ს-ის ირანში, საშუალოდ 10 კგ იყო[102].

**25.** „დრამა" იყო როგორც წონის, ასევე ფულის ერთეული. ვერცხლის ფულის ერთეულის აღსანიშნავად „დრამა" საქართველოშიც იყო გავრცელებული. „უფრო ადრე თუ არა, XIII საუკუნიდან მაინც ვიდრე XV საუკუნემდე ეს ტერმინი ხმარებაში ყოფილა და თავისი მნიშვნელობით ბერძნულ დრაქმას და შემდეგ არაბულ დირჰემს უდრიდა"[103].

---

[100] იგულისხმება, ალბათ, თბილისი.

[101] **Մայր ցուցակ ձեռագրաց Սրբոց Յակոբեանց. VI. կազմեց Ն. Պողարեան. Երուսաղէմ, 1972, էջ 27–28.**

[102] იხ. გ. ჯაფარიძე, ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან, თბ., 1973, გვ. 92—93.

[103] დ. კაპანაძე, ქართული ნუმიზმატიკა, თბ., 1969, გვ. 174.



**26.** VII ს-ის პირველი ნახევრის მოღვაწის იოანე სინელის ასკეტიკურ-მორალური ხასიათის ნაშრომის ერთი ნაწილი ქართულიდან რომ უთარგმნიათ სომხურად, ამის შესახებ აღნიშნავდა პროფ. ილ. აბულაძე: „იოანე დამასკელის შრომათა ხელნაწერების შესწავლის დროს ეჩმიაძინის წიგნთსაცავში შევიტყვე, რომ არსებობს ქართულიდან ძველად ნათარგმნი კიდევ ერთი ძეგლი — იოანე სინელის „კლემაქსი". ხელნაწერებში დაძებნის შემდეგ მისი ორი ნუსხა აღმოჩნდა: ერთი ადრინდელი (XIII ს.) და მეორე შედარებით გვიანდელი. ერთიცა და მეორეც დეფექტურია, — პირველი უფრო მეტად, მეორე — მცირედ. ცნობა ამ ძეგლის ქართულიდან სომხურად თარგმნის შესახებ შენახულია ერთსაცა და მეორე ნუსხაშიაც, მეოცე თავის ბოლოს"[104]. ი. აბულაძის მიერ თარგმნილი ეს ცნობა ასეთია: „ნათარგმნია აქამომდის წრფელის მოწესის, მინას მესვეტის მიერ ქალაქ ტრაპიზონს, ხოლო აქედან — სიმეონ ხუცეს-მონაზონისაგან ქართული ენით"[105]. როგორც ვხედავთ, 1401 წ. ყირიმში, ტაშქობრის ციხეში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანის სათანადო ცნობა რამდენადმე განსხვავებულია; გარდა ამისა, ერევნის მატერანადარანის ხელნაწერი № 1925, რომელშიაც მოიპოვება ჩვენი ჰიშატაკარანი, დეფექტური არ ჩანს[106]. ამასთანავე ი. აბულაძეს აღნიშნული აქვს ეჩმიაძინის წიგნთსაცავის ჩვენთვის საინტერესო ხელნაწერების ნომრები (5093 და 5258)[107], ეს ხელნაწერები ამჟამად, ეტყობა, იმავე ნომრებით დაცულია ერევნის მატენადარანში და მათში იოანე სინელის „კლემაქსიც" არის მოთავსებული[108]. მაშასადამე, ტაშქობრის ციხეში გადაწერილი, ნაწილობრივ ქართულიდან თარგმნილი „კლემაქსი" სხვა ნუსხაა და არა იმათთაგანი, რომელთა შესახებაც ი. აბულაძე აღნიშნავდა.

ქართულიდან სომხურად მთარგმნელი სიმეონი მოღვაწეობდა XIII ს-ის პირველ ნახევარში პღნძაჰანქის ანუ სპლენძაჰანის[109]

---

[104] ილ. აბულაძე, რუსთაველის ხანის ქართულიდან ნათარგმნი ძველი სომხური მწერლობის ძეგლები (წინასწარი ნარკვევი), გვ. 128.

[105] იქვე.

[106] **Ցուցակ ձեռագրաց Մաշտոցի անվան Մատենադարանի, հ. Ա. № 1925**, էջ 676–677.

[107] ილ. აბულაძე, რუსთაველის ხანის ქართულიდან ნათარგმნი ძველი სომხური მწერლობის ძეგლები, გვ. 129, შენ. 4.

[108] **Ցուցակ ձեռագրաց Մաշտոցի անվան Մատենադարանի, հ. Բ, 1970**, № 5093, 5258, էջ 33—34, 69.

[109] ნ. აკინიანის მიხედვით, მას შემდეგ, რაც პღნძაჰანქი „ქართველთა სავანედ" იქცა, მონასტერს სპლენძაჰანს უწოდებდნენ (**Ն. Ակինեան, Սիմէոն**

„ქართველთა სავანეში“[110], რომელიც მდებარეობდა ლორეში, ახლანდელი ახტალის მახლობლად. XII—XIII საუკუნეებში, გარკვეული ღონისძიებების შედეგად საქართველოს სახელმწიფოში მცხოვრები მრავალი სომეხი მოიქცა ქალკედონიანობაზე, „ქართულ რჯულზე“; ერთ-ერთი მათგანი უნდა იყოს სიმეონიც. პღნძაჰანქის შესახებ კირაკოს განძაკეცი გადმოგვცემს: როდესაც გარდაიცვალა ივანე მხარგრძელი, იგი დაასაფლავეს „პღნძაჰანქში, იმ ეკლესიის კარებთან, რომელიც თვითონ ააშენა, ჩამოართვა [რა] სომხებს, [იქ] ქართველების სავანე დააფუძნა“[111]. კირაკოსი მეორეგანაც იმეორებს იგივე ამბავს: ივანე „დაკრძალეს პღნძაჰანქში, რომელიც მას აეშენებინა ქართველთა სავანედ, ჩამოართვა [რა იგი] სომხებს“[112]. პღნძაჰანქის სახელწოდებით ორი მონასტერია ცნობილი; კირაკოს განძაკეცის მიერ მოხსენიებული მონასტერი, შესაძლოა, ბიჯნისის მხარეში იყო და არა ლორეში, მაგრამ სომხური მონასტრების „ქართულად“, ქალკედონურად გადაქცევა იმ ხანებში ჩვეულებრივი იყო და ლორეში მდებარე პღნძაჰანქსაც იგივე გზა უნდა გაევლო. „ქართულად“, ქალკედონურად ქცეულ სომხურ მონასტრებში ქალკედონიან სომხებს გარდა, ალბათ, ქართველებიც მოღვაწეობდნენ[113] და ამის გამოც ეძახდნენ მათ „ქართველთა სავანეს“. ქართველების გვერდით მოღვაწე სომეხი ქალკედონიანისთვის, კერძოდ, სიმეონისათვის ქართულიდან სომხურად სათარგმნელად ხელსაყრელი გარემო იქნებოდა შექმნილი. სომხეთში ქართული მონასტრების დაფუძნება, ასევე სიმეონის მთარგმნელობითი მოღვა-

Պղնձահանեցի և իր թարգմանությունները վրացերէնէ. ՀԱ. 1947. № 3. გვ. 129). მონასტრის სახელწოდების პირველი ნაწილი „პღინძ“ ქართული შესატყვისით, „სპილენძით“ შეუცვლიათ. შესაძლოა, არ იყოს შემთხვევითი, რომ 1227 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში სიმეონი მონასტერს სპილენძაჰანს უწოდებს (იხ. Գ ա ր ե գ ի ն  Ա  Կ ա թ ո ղ ի կ ո ս, Յիշատակարանք ձեռագրաց, გვ. 847—848; Ցուցակ ձեռագրաց Ն. Ա. № 1013, გვ. 458—459), ხოლო 1448 წლის ჰიშატაკარანში — პღნძაჰანქს (იხ. ილ. აბულაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 130). ეს, იქნებ, გამოიწვია იმან, რომ მონასტრის ცხოვრებაზე ქართული გავლენა 1227 წლისათვის უფრო ძლიერი იყო, ვიდრე 1248 წლისათვის, როდესაც საქართველოს სახელმწიფო დასუსტებულია.

110 ი ლ. ა ბ უ ლ ა ძ ე, დასახ. ნაშრ., გვ. 130—131.

111 Կ ի ր ա կ ո ս  Գ ա ն ձ ա կ ե ց ի, Հայոց պատմություն, გვ. 222.

112 იქვე, გვ. 238.

113 ი ლ. ა ბ უ ლ ა ძ ე, დასახ. ნაშრ., გვ. 132; Պ. Մ ու ր ա դ յ ա ն, Վրացերեն արձանագրությունները Հայաստանում, Պղնձահանք, Լրաբեր, 1973, № 1, გვ. 49—51. Е. С. Т а к а й ш в и л и. Грузинские надписи Ахталы, СМОМПК, вып. XXIX, გვ. 143.



წეობა, საზოგადოდ, სომეხთა შორის ქალკედონიანობის, „ქართული რჯულის“ ფართოდ გავრცელებას ისახავდა მიზნად. სხვა თხზულებათა შორის, სიმეონს ქართულიდან სომხურად უთარგმნია „სიტყვსგებაჲ სომეხთა მიმართ“ და მასში წარმოდგენილი „თავნი სომეხთა წვალებისანი ოცდაათნი“, რომელსაც „მონოფიზიტ სომეხთა ღსარება აქვს მიზანში ამოღებული“[114].

**27.** სომეხთა გულწრფელი წუხილი თემურ ლენგის მიერ საქართველოს დარბევის გამო გამოწვეული იქნებოდა იმითაც, რომ მტრის მიერ დახოცილთა და ტყვედ გარეკილთა ერთი ნაწილი საქართველოში მცხოვრები სომხებიც იქნებოდნენ. ცნობილია, რომ თემური მასობრივად ატყვევებდა მის მიერ დარბეული ქვეყნების ვაჭარ-ხელოსნებს. საქართველოს ვაჭარ-ხელოსანთა ერთი ნაწილი იმ დროს სომხები იქნებოდნენ და დატყვევებულთა შორის მაინც ისინი უეჭველად მოხვდებოდნენ. როგორც ვხედავთ, ტათევის მონასტერში 1406 წელს გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გორელი გადამწერი გრიგორი აღნიშნავს ჩაღათაელთა მიერ მისი ძმის დატყვევებას. გრიგორი და მისიანები გორელ სომეხთა ზედაფენას რომ არ მიეკუთვნებოდნენ, ამაზე მიუთითებს შემდეგი: 1. წარჩინებულნი მონასტრებში, ჩვეულებრივ, უბრალო გადამწერები არ იყვნენ. 2. მათ მიმართ არ არის ნახმარი „წარჩინებულობის“ გამომხატველი ტერმინები — „პარონ“, „ტერ“. მაშასადამე, გრიგორის ძმა ხელოსანი ან ვაჭარი იქნებოდა.

1432 წლამდე თბილისში გადაწერილი XV ს-ის სომხური ხელნაწერი არ ჩანს, მაშინ როდესაც მომდევნო ხანებისა უხვად მოიპოვება. შესაძლოა, ესეც იმაზე მიუთითებდეს, რომ თემურის მიერ საქართველოდან გარეკილ ტყვეებში თბილისელი სომხებიც ერივნენ.

**28.** თემურ ლენგის სიკვდილის (1405 წ.) შემდეგ საქართველომ, მართალია, უმალ მოიშორა მომთაბარეთა ბატონობის უღელი და მეფე გიორგიმ დამპყრობლებს საქართველოს საზღვრებს გარეთაც კი შეუტია[115], მაგრამ ქვეყანას მალევე ახალი მტერი გამოუჩნდა შავბატკნიან, ყარა-ყოიუნლუს თურქმენთა სახით. მათ ამირა ყარა იუსუფს ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს შექმნის გზაზე, ეტყო-

114 ი ლ. ა ბ უ ლ ა ძ ე, დასახ. ნაშრომი, გვ. 132.

115 ბ ა ტ ო ნ ი შ ვ ი ლ ი  ვ ა ხ უ შ ტ ი, ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 276. ძ. ტ ა ბ ა ტ ა ძ ე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 216—218; დ. კ ა ც ი ტ ა ძ ე, დასახ. ნაშრომი, გვ. 161

ბა, საქართველოს მეფის დამორჩილებაც აუცილებლად მიაჩნდა, რადგან გიორგი VII-ის მოქმედებიდან ჩანდა, რომ მას შეიძლებოდა სამხრეთ კავკასიაში მეტოქეობა გაეწია ყარა იუსუფისათვის.

ვახუშტის მიხედვით, „ვითარ იყო ჭირი დიდი გიორგი მეფისაგან ყოველთა გარემოთა მაჰმადიანთა ზედა, ვიდრე რახსისა კიდემდე მოსრვითა და ალაფობითა, ამისთჳს შეიკრიბნენ ყოველნი თურქთა ლაშკარნი დიდძალნი... წარმოემართნენ ქართლსა ზედა. მოესმა რა მეფესა მოსლვა მათი და ვითარ გამარჯვებული იყო მათ ზედა მრავალგზის, სისწრაფითა არღარა მოიცადნა სხუანი სპანი თჳსნი, გარნა რაოდენნი ესწრნენ თჳსთანა, მიეგება წინა და იქმნა ბრძოლა ძლიერი და სასტიკი, რამეთუ მოისრნენ თურქნი უმრავლესნი; არამედ ძლიერსა ბრძოლასა მოიკლა მეფე გიორგი თურქთაგან ქ̄სა ჩ̄უზ, ქართულს ჟ̄ე (1407 წ.) და მოსრნეს სრულიად სპანი მისნი“[116]. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, ეს დიდი ომი ყარა იუსუფის სამხედრო მოღვაწეობასთან უნდა ყოფილიყო დაკავშირებული[117]. როგორც ვხედავთ, ვანის ტბის სამხრეთით მდებარე ქალაქ ჰიზანში 1407 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანშიც აღნიშნულია ყარა იუსუფის შემოჭრა საქართველოში. რაკი ამ ამბის შესახებ ცნობები არ მოგვეპოვება, ჰიშატაკარანს ჩვენთვის დიდი მნიშვნელობა ენიჭება. მასში მოცემული რიცხვი დატყვევებულთა და დახოცილებისა შეიძლება ზუსტი არც იყოს, მაგრამ საყურადღებო მაინც არის. ვფიქრობთ, თუ გიორგი მეფე ბრძოლაში მოკლეს, ხელნაწერის გადამწერი ჰოვანესი ამას ჰიშატაკარანში იტყოდა; საქმე ისაა,რომ თემურ ლენგის მიერ ბაგრატ მეფის დატყვევებას, ასევე ყარა იუსუფის მიერ კონსტანტინე I-ის დატყვევებასა და მოკვლას, სომხური წყაროები, მათ შორის ჰიშატაკარანებიც, როგორც კი ამის შესაძლებლობა იქნება, უმალვე აღნიშნავენ. ეტყობა, მათ ეს ამბავი ძალზე უჩვეულოდ ეჩვენებათ. ვახუშტის ცნობით, მეფე გიორგის სიკვდილი მტერს არ გაუგია[118]. თუ ეს სწორია, მაშინ შეიძლება ვიფიქროთ, რომ გიორგი VII ბრძოლაში მძიმედ დაიჭრა და მხოლოდ ბრძოლის დამთავრებისა და მტრის წასვლის შემდეგ გარდაიცვალა; ჰიშატაკარანშიც ამის გამო არ უნდა იყოს ცნობა მეფის მოკვლის შესახებ.

გიორგი VII-ის მეფობის ვახუშტისეული ზედა თარიღი (1407 წ.), რომლის შესახებ სხვა ცნობები არა გვაქვს, სწორი უნდა

[116] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 276.

[117] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 424.

[118] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 276.



იყოს. ვახუშტის მიერ აღნიშნული დიდი ბრძოლა 1407 წელს, რომელსაც იგი უკავშირებს გიორგის სიკვდილს, მართლაც მომხდარა. 1407 წლის შემდეგ გიორგი რომ აღარ იყო საქართველოს მეფე, ესეც დასტურდება. საქმე ის არის, რომ გიორგის მომდევნო მეფე კონსტანტინე I როდესაც „გაუწყრა შვილსა, მეფესა ალექსანდრეს“, „ალექსანდრე მეფე ათაბაგს ივანესთანა“ გადაიხვეწა და იქ „ღარიბობაში“, მწირობაში ხუთი წელი გაატარა[119]. რადგან მეფე კონსტანტინე I 1412 წელს ყარა იუსუფმა ტყვედ იგდო ხელთ[120] და მალე სიცოცხლესაც გამოასალმა, იგი უნდა გამეფებულიყო არა უგვიანეს 1407 წლისა.

**29.** საუკუნეების მანძილზე ქრისტიანი ერები, მათ შორის ქართველები და სომხები, ერთმანეთს ეცილებოდნენ გოლგოთისათვის; ქართველებსა და სომხებს შორის გოლგოთისათვის დავა განსაკუთრებით გამწვავდა XV საუკუნეში. გ. ფერაძის სიტყვით, ჩანს, რომ 1391 წლისათვის ქართველები ფლობდნენ გოლგოთას, ხოლო ამის შემდეგ რამდენ ხანს შეინარჩუნეს მათ უფლებები გოლგოთაზე, უცნობია[121]. როგორც ქვემოთ დავრწმუნდებით, XV ს-ის 20-იან წლებში ქართველებმა კვლავ შეძლეს დაუფლებოდნენ გოლგოთას. მაშასადამე, 1391 წლის შემდეგ 1420-იან წლებამდე მათ ერთხელ მაინც უნდა დაეკარგათ იგი. 1407 წელს იერუსალიმში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანიდან უნდა ჩანდეს, რომ ამ დროისათვის გოლგოთა სომეხთა ხელთაა. მართალია, ხელნაწერის გადამწერი კარაპეტი გოლგოთას გარდა წმ. საფლავის ეკლესიასაც ახსენებს, მაგრამ აქ მარტო ერთ ხალხს არ ეკუთვნოდა ღვთისმსახურების უფლება, გოლგოთისათვის კი იმ ხანებში მხოლოდ ქართველები და სომხები ეცილებოდნენ ერთმანეთს. გარდა ამისა, კარაპეტი თავის თავზე ამბობს, რომ იგი არის საქართველოდან („საქართველოელი“ — ვრაცტანეცი), ხოლო თუ მაშინ გოლგოთა ქართველთა

[119] ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, გვ. 117.

[120] რ. კ ი კ ნ ა ძ ე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, თსუ შრომები, 108, თბ., 1964, გვ. 382; ღ. კ ა ც ი ტ ა ძ ე, დასახ., ნაშრომი, გვ. 162—163, შენ. 3.

[121] G. P e r a d z e, An Account of the georgian Monks and Monasteries in Palestine (as revealed in the Writings of non-Georgian Pilgrims), Georgica, 1937, № 4—5, გვ. 217—218. XV ს-ის დამდეგის „გოლგოთას სვინაქსარის“ მინაწერიდანაც უნდა ჩანდეს (იხ. ე. მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი, იერუსალიმის ერთი ხელნაწერი, საქ. სახ. მუზეუმის მოამბე, XV-B, 1948, გვ. 41), რომ იმ დროისათვის გოლგოთა ქართველებს ეკუთვნოდათ.

ხელთ იყო, სომეხი ბერები ასეთ დროს ყველაფერს აკეთებდნენ მის დასაბრუნებლად, არ ერიდებოდნენ ქართველთა ლანძღვასაც და ამის გამო კარაპეტი, ალბათ, აღარ აღნიშნავდა თავის „ვრაცტანეცობას“. ეტყობა, XIV ს-ის დასასრულსა და XV ს-ის დასაწყისში, როდესაც ქვეყანას ღვთის რისხვად მოევლინა თემურ ლენგი, იერუსალიმელ ქართველ ბერებს საქართველოდან მხარდაჭერა მოაკლდათ.

**30.** როგორც აღვნიშნეთ, ყარა იუსუფმა კონსტანტინე I ტყვედ იგდო ხელთ და სიცოცხლეს გამოასალმა 1412 წელს[122]. მათეოს მოძღვრის თხზულების ჰიშატაკარანში კონსტანტინეს მოკვლის თარიღი, ეტყობა, აღნიშნული არ არის. მათეოსი მხოლოდ იმას ამბობს, რომ იგი წერას შეუდგა სომხური წელთაღრიცხვის 860 წელს (19. 12. 1410—8. 12. 1411). შესაძლებელია, რომ მას წერა ერთ წელიწადში არ დაუსრულებია, მით უმეტეს, რომ ამ შემთხვევაში იგი ხელნაწერის გადამწერი კი არაა, არამედ ორიგინალურ თხზულებას წერს. ამ თხზულებაზე მათეოსს რამდენიმე წელიწადი რომ უმუშავია, ეს უნდა ჩანდეს შემდეგიდანაც: ჰიშატაკარანში იგი აღნიშნავს, რომ წერას შეუდგა იმ წელიწადს, როდესაც გარდაიცვალა მისი დიდი მოძღვარი, ცნობილი სომეხი მწერალი და მოღვაწე გრიგორ ტათევაცი. ცნობილია, რომ გრიგორი გარდაიცვალა 1409 წლის 27 დეკემბერს[123], ე. ი. სომხური წელთაღრიცხვის არა 860 წელს, როდესაც მათეოსი, მისივე სიტყვით, წერას შედგომია, არამედ 859 წელს. მაშასადამე, მათეოსს თავისი სახელგანთქმული მასწავლებლის გარდაცვალების თარიღიც არა აქვს ზუსტად დასახელებული. ეს იმით უნდა იყოს გამოწვეული, რომ მათეოსი თხზულებაზე ორი-სამი წელი მაინც მუშაობდა, მან მხოლოდ მუშაობის დასაწყისის თარიღი აღნიშნა და მოიხსენია ის ამბები, რომლებიც დაახლოებით მისი თხზულების წერის დროს მოხდა. არც ის არის გამორიცხული, რომ თხზულების დასრულებისას მათეოსს ზუსტად აღარ ახსოვდა, როდის შეუდგა წერას და მართლაც იმ წელიწადს გარდაიცვალა თუ არა გრიგორ ტათევაცი. ასეთი რამ კი მოსალოდნელია მაშინ, თუ იგი თხზულებაზე რამდენიმე წელს მაინც მუშაობდა. გასათვალისწინებელია ისიც, რომ მათეოსი ამ ხანებში მოხუცი ან ავადმყოფი ყოფილა[124].

[122] რ. კიკნაძე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, გვ. 382; დ. კაციტაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 162—163, შენ. 3.

[123] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 101, შენ. 1.

[124] Լ. Խաչիկյան. Մատթեոս Ջուղայեցու կյանքն ու մատենագրությունը. Բանբեր Մատենադարանի, III, Ե., 1956, էջ 64.



**31.** როგორც ვხედავთ, 1412 წელს უფლისციხეში გადაწერილი იადგარის ჰიშატაკარანში საქართველოს მეფედ, ცოცხლად იხსენიება კონსტანტინე I. ეს ცნობა მხარს უჭერს იმ აზრს, რომ ყარა იუსუფმა კონსტანტინე I 1412 წლის დასასრულს დაატყვევა[125].

**32.** სიუნიქის (სივნიეთის) მთავარი სუმბატ ორბელიანი ყარა იუსუფსა და აჰმედ ჯალაირიანს შორის გამართულ ბრძოლაში მონაწილეობდა, როგორც აჰმედის მოკავშირე; მოკავშირეთა დამარცხების შემდეგ (1410 წ. აგვისტო), როგორც ჩანს, სუმბატი იძულებული გამხდარა გასცლოდა სიუნიქს და თავი შეეფარებინა საქართველოსათვის, რადგან ყარა იუსუფი შეუდგა ჯალაირიანთა მოკავშირეების დასჯას; მან სუმბატის სამფლობელოებიც დაიპყრო[126]

საქართველოს მეფის მიერ ყარა იუსუფისაგან ლტოლვილი ორბელიანების შეფარება, რომელთაც ამალაც უნდა ხლებოდათ, ალბათ, მიუთითებს იმაზე, რომ უკვე იმ დროს კონსტანტინე I-ს გადაწყვეტილი ჰქონია დაპირისპირებოდა ყარა-ყოიუნლუს თურქმენებს. ამიტომაც მეფე კონსტანტინე სიამოვნებით მიიღებდა მონაწილეობას შირვანშაჰის მიერ ყარა იუსუფის წინააღმდეგ შექმნილ კოალიციაში.

შესაძლოა, სივნიელი მთავრები საქართველოსა და ყარა იუსუფის წინააღმდეგ მისი მოკავშირეების დახმარებით იმედოვნებდნენ მათი სამთავროს დაბრუნებას, მაგრამ ყარა იუსუფის მიერ მოკავშირეების დამარცხების (1412 წ.) და მეფე კონსტანტინე I-ის მოკვლის შემდეგ ბეშქენ ორბელიანს გადაუწყვეტია დამორჩილებოდა მას. სუმბატისა და ბეშქენის საქართველოში გადმოხვეწის შესახებ აღნიშნულია განძასარის მონასტერში 1417 წ. გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანშიც[127], მაგრამ იქ ეს ამბავი თარიღის გარეშე მოხსენიებული და ამიტომ ლტოლვილობის მიზეზის გამოცნობა ძნელდა. ხელნაწერის გადამწერი მათეოს მონაზონი, „განძასარეცი“ არც ადგილს ასახელებს, სადაც საქართველოში სივნიელი მთავრები ცხოვრობდნენ.

**33.** როგორც ამ ადგილიდან ჩანს, ორბელიანებთან ერთად საქართველოში მოსულია გადამწერი მელქისედეკიც. ამაზე ისიც უნ-

[125] რ. კიკნაძე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, გვ. 382; დ. კაციტაძე, დასახ., ნაშრომი, გვ. 162—163, შენ. 3.

[126] Լ. Խաչիկյան, Սյունյաց Օրբելյանների Բուրթելյան ճյուղը. էջ 81.

[127] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 39ა; ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კონსტანტინეს შესახებ, გვ. 54.

დღ მიუთითებდეს, რომ მისი მასწავლებელი ყოფილა ტათევში მოღვაწე მათეოს მოძღვარი. შესაძლოა, უფლისციხეში მოსული იყოს აგრეთვე ხელნაწერის მომგებელი, ხუცეს-მონაზონი ტერუნაკანიც. ლ. ხაჩიკიანის მიხედვით, იგი შემდგომ ხანებში აქედან წასულა[128].

სივნიელ მთავართა და მათი ამალის საქართველოში და არა ყარა-ყოიუნლუს თურქმენთადმი დაპირისპირებულ სხვა ქვეყანაში თავის შეფარება მიუთითებს ორბელიანთა და მთელი სიუნიქის მჭიდრო კავშირზე საქართველოსთან. ამ მხრივ ნიშანდობლივია სიუნიქში მოღვაწე მათეოს მოძღვრის, ჯულაეცის დაახლოებით 1411 წლის თხზულებაში, „საქმენი მოციქულთანის“ განმარტებაში გადმოცემული აზრი; მათეოსის სიტყვით, სიკეთე ოთხი სახისაა, ესენია: შეწყალება, კაცთმოყვარეობა, სტუმართმოყვარეობა და გულუხვობა; ქართველებისთვის დამახასიათებელია ყველა ეს თვისება. „ქართველთა ნათესავს აქვს ეს [თვისებები] სრულყოფილად, ამის გამო გადარჩა მათი სამეფო; ვისაც ეს [თვისებები] აქვს, ისინი განცხრომით იცხოვრებენ“[129].

როგორც ჩანს, ქართველებზე ასეთი წარმოდგენა არა მარტო სიუნიქში, არამედ მთელ სომხეთშიც ჰქონდათ და ამიტომაც მოეშურებოდა XIV—XV საუკუნეებში საქართველოსაკენ დიდი რაოდენობით თავის სამშობლოში გაუხარელი, მომთაბარეთა თარეშებით განაწამები სომხური მოსახლეობა, თუმცა მათთვის არ იყო უცნობი, რომ გარეშე მტერთა თავდასხმები და თარეში საქართველოსაც არ აკლდა.

**34.** ყარა იუსუფის მიერ 1416 წელს ახალციხის აღებას იხსენიებს გრიგორ ხლათეცის 1422 წ. ჰიშატაკარანში[130]. ამ ამბის შესახებ შედარებით ვრცლად მოგვითხრობს XV ს-ის ისტორიკოსი თომა მეწოფეცი და ბრძოლის მიზეზსაც ასახელებს, თუმცა სათანადო ცნობა ბუნდოვანია. რუსულად მთარგმნელს ტ. ტერ-გრიგორიანს ჩვენთვის საინტერესო ადგილი ისე გაუგია, რომ თითქოს ივანე ათაბაგს მოუწვევია ყარა იუსუფი ახალციხეში[131]. თუ ეს მართლაც ასე იყო, მაშინ შეიძლებოდა დაგვესკვნა, რომ კოხტასთავს დამარცხების შემდეგ (1414 ან 1415 წ.) ათაბაგი „ღონედ თავისა უძლურებისა“ იწვევს უცხო ძალას საქართველოს მეფის ალე-

[128] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, პირთა სახელების საძიებელი, გვ. 795.
[129] Ս. Հովհաննիսյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 427.
[130] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 43.
[131] Фома Мецопский, История Тимур-ланка и его преемников, перевод с армянского Т. И. Тер-Григоряна, Баку, 1957, გვ. 69—70.



ქსანდრე I-ის წინააღმდეგ. მაგრამ გამოცემული სათანადო სომხური ტექსტის ისეთი გაგება, რომ ყარა იუსუფი ახალციხეს თავს დაესხა მაჰმადიანების გამოსარჩლების საბაბით[132], უფრო მისაღები ჩანს. ტ. ტერ-გრიგორიანი არ აღნიშნავს, რომ მას ხელნაწერების მიხედვით დაედგინოს სათანადო ადგილი.

ივანე ათაბაგის სურვილით რომ მომხდარიყო ყარა იუსუფის შესვლა ახალციხეში, მაშინ არ იყო მოსალოდნელი ხოცვა-ჟლეტა და ტყვეობა, რასაც ჰიშატაკარანები და თომა მეწოფეცი ერთხმად აღნიშნავენ. ყარა იუსუფის მიერ ახალციხის დარბევის მიზეზები, შესაძლოა, იყოს შემდეგი: როგორც ეტყობა, მეფე ალექსანდრე I ყარა იუსუფს ხარკს უხდიდა. ივანე ათაბაგი, ალბათ, გაურბოდა მის მოხარკეობას. გარდა ამისა, მათ შორის წინააღმდეგობა უნდა ყოფილიყო მოსაზღვრე ტერიტორიების გამოც. ყარა იუსუფს ალექსანდრე I-ის მიერ სამცხის დამორჩილებაც არ აწყობდა და უნდოდა უშუალოდ მოექცია იგი თავისი გავლენის ქვეშ.

**35.** თემურ ლენგის გარდაცვალების შემდეგ ლტოლვილი ყარა იუსუფი თავის მოკავშირე აჰმედ ჯალაირიანთან ერთად დაბრუნდა და შეება თემურიანებს. მან გაანადგურა თემურის მემკვიდრეები, უკანასკნელ ბრძოლაში (1408 წ. 21 აპრილი) დაიღუპა თვით მირანშაჰი, თემურის ვაჟი. სამხრეთ აზერბაიჯანის თემურიანთაგან გაწმენდის შემდეგ აჰმედ ჯალაირიანმა ჩათვალა, რომ მისთვის საჭირო აღარ იყო ყარა-ყოიუნლუსთან კავშირი და თვითნებურად იწყო მოქმედება. ამის გამო ყარა იუსუფისა და აჰმედის ძალებს შორის მოხდა შეტაკება; 1410 წ. 30 აგვისტოს თავრიზის ახლოს ყარა იუსუფმა სასტიკად დაამარცხა მოწინააღმდეგე, რომელსაც შირვანშაჰმა იბრაჰიმ პირველმაც მიაშველა ჯარი. ამის შემდეგ საბოლოოდ ჩამოყალიბდა ყარა-ყოიუნლუს, შავბატკნიან თურქმენთა სახელმწიფო, რომლის შემადგენლობაში 1413 წლისათვის შედიოდა მტკვრის სამხრეთი აზერბაიჯანი, სომხეთი, ქურთისტანი და არაბული ერაყი[133].

[132] თომა მეწოფელი, ლანგ-თემურის ისტორია, გვ. 33; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 29—30.
[133] И. П. Петрушевский, Государства Азербайджана в XV веке, Сборник статей по истории Азербайджана, I, Баку, 1949, გვ. 157—159; Дж. Ибрагимов, Феодальные государства на территории Азербайджана XV века, Баку, 1962, გვ. 29; ჰასან რუმლუს ცნობები საქართველოს შესახებ, სპარსული ტექსტი ქართული თარგმანითა და შესავლით გამოსცა ვ. ფუთურიძემ, შენიშვნები დაურთო რ. კიკნაძემ, თბ., 1966, გვ. 44, შენ. 4; კ. ტაბა-

**36.** ერთი შეხედვით ისე ჩანს, თითქოს მათეოს მონაზონი — „განძასარეცი“ ყარა იუსუფის მიერ კონსტანტინე I-ის დატყვევებასა და მოკვლას 1414 წლით ათარიღებს, მაგრამ უნდა გავითვალისწინოთ, რომ ლექსად დაწერილი ჰიშატაკარანი ხელნაწერში მოთავსებულია ძირითად ჰიშატაკარანზე 70 ფურცლით წინ. ლ. ხაჩიკიანი ფიქრობს, რომ ის დაწერილი უნდა იყოს 1415 წელს[134]. ხელნაწერზე ხანგრძლივად მუშაობას, ალბათ განაპირობებდა ისიც, რომ მათეოს მონაზონი წიგნის მარტო გადამწერი კი არ უნდა იყოს, არამედ მისი შემდგენელიც[135].

**37.** იხ. კომენტარი 12 და 33.

**38.** აჰმედ ჯალაირიანის დამარცხების შემდეგ ყარა იუსუფმა შირვანშაჰ იბრაჰიმ I-ის დამორჩილებაც განიზრახა. შირვანშაჰს საქართველოს მეფე და შაქის მმართველი მიეშველნენ. როგორც აღვნიშნეთ, მოწინააღმდეგეებს შორის ბრძოლა 1412 წლის დამლევს გაიმართა და ამ ბრძოლას მეფე კონსტანტინე I შეეწირა. ქართულ წყაროებზე დაყრდნობით ლიტერატურაში ბრძოლის ადგილად ხშირად ჩალაღანი იხსენიება. კიდეც რომ რქმეოდა ბრძოლის ადგილს ჩალაღანი თუ ჩალაღა, მისი მდებარეობა უცნობია. როგორც ვხედავთ, განძასარის მონასტერში მოღვაწე მათეოს მონაზვნის მიხედვით, ბრძოლა ვატნიანის ველზე მომხდარა. უფრო გარკვევითაა დასახელებული ვატნიარის ველი ბრძოლისა და კონსტანტინე მეფის შეპყრობის ადგილად მათეოს მოძღვარის, ჯულაეცის ჰიშატაკარანში[136]. ვატნიარის ანუ ვატნიანის ველი მდებარეობდა დერბენდის სამხრეთით, კასპიის ზღვის პირას[137]. საეჭვოა, რომ ბრძოლა იქ მომხდარიყო; როგორც ჩანს, ბრძოლის ველი ყარაბაღიდან და მდინარე მტკვრისგან შორს არ უნდა ყოფილიყო[138].

აღსანიშნავია, რომ მდ. არაქსის ქვემო დინების მარჯვენა მხა-

ტაძე, ქართველი ხალხის ბრძოლა უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ XIV—XV საუკუნეების მიჯნაზე, გვ. 219—220.

134 XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 197, შენ. 1.

135 ი. აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კონსტანტინეს შესახებ, გვ. 48.

136 იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 35.

137 Ս. Երեմյան Հայաստանը ըստ „Աշխարհացույց“-ի. Ե., 1963 გვ. 82–83; Մովսես Կաղանկատվացի. Պատմություն Աղվանից Աշխարհի թարգմանությունը, առաջաբանը և ծանոթագրությունները Վ. Առաքելյանի Ե., 1969 გვ. 279, შენ. 92.

138 ჰასან რუმლუს ცნობები საქართველოს შესახებ, გვ. 15—16, 45—46; დ. კაციტაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 126—163, შენ. 3.



რეს, ქალაქ ვარდანაკერტის მახლობლად მდებარე ვარდანიანის ველს ვატნიანის ველსაც ეძახდნენ[139]. უფრო მოსალოდნელია, ბრძოლა აქ მომხდარიყო და არა დერბენდის მახლობლად, ოღონდ დაბრკოლება ამ შემთხვევაშიც არსებობს. მათეოს მონაზვნის ლექსად დაწერილი ჰიშატაკარანიდან, ასევე სპარსული წყაროებიდან ჩანს, რომ ბრძოლის ველი მტკვრის მარცხენა სანაპიროზეა საძიებელი. მიუხედავად ამისა, ჰიშატაკარანების მიერ ბრძოლის ადგილად ვარდანიანის ანუ ვატნიანის ველის დასახელება, ვფიქრობთ, საყურადღებოა. თუ ამ ველზე არა, ბრძოლა მისგან ახლოს, მტკვრის პირას უნდა მომხდარიყო.

**39.** ეტყობა, გადამწერი მკრტიჩი სოფელ ოთაში (ამჟამად შედის ასპინძის სადაბო საბჭოში) ახალმოსული უნდა იყოს; ამას გვაფიქრებინებს მის მიერ მასწავლებლად ჰოვანეს ოსკეფორის მიჩნევა, რომელიც ჰიშატაკარანებში ანისის ეპისკოპოსად იწოდება[140]; შესაძლოა, 1418 წლისათვის ჰოვანესი საქართველოში ჯერ არც იყო გადმოსული. ოთაში მკრტიჩის სხვა ადგილიდან, ალბათ, სომხეთიდან მოსვლაზე უნდა მიუთითებდეს ისიც, რომ თავის მოღვაწეობის ადგილს იგი მსგავსად სხვა ახალმოსული გადამწერებისა, მკაფიოდ არ აღნიშნავს, მას არა აქვს ნათქვამი, თუ რომელ ოლქში შედის სოფელი ოთა, რაც ჰიშატაკარანებისათვის უჩვეულოა. ალბათ, მკრტიჩი ჯერ კარგად არ იცნობს იმ გარემოს, რომელშიდაც ის დამკვიდრებულა.

**40.** სიუნიქში, ვაიოც ძორის გავარში მდებარე ჰერმონის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში საქართველოს მეფის მოხსენიების გარდა ივანე აღბუღას ძის ათაბაგობის აღნიშვნაც არ უნდა იყოს გამოწვეული მხოლოდ იმით, რომ გადამწერი გრიგორი „ახალცხეცია“, „ახალციხელია“[141]. მას რომ „ხელმწიფედ“, აქტიური საგარეო პოლიტიკის გამტარებლად არ ესახებოდეს ივანე, „ახალციხელობის“ გამო ჰიშატაკარანში შეიძლებოდა მოეხსენებინა მხოლოდ საქართველოს მეფე, მით უმეტეს, რომ სომხეთში მოღვაწე „მწერლისაგან“ ივანეს ხსენება არც უნდა ყოფილიყო მიზანშეწონილი. საქმე ისაა, რომ როგორც ამავე ჰიშატაკარანიდან ვიგებთ, გრიგორ ახალცხეცის მონასტრის ძმობა დევნის,

139 Ս. Երեմյան. დასახ. ნაშრომი, გვ. 83.

140 XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, პირთა საძიებელი, გვ. 756, № 157.

141 გრიგორის „ახალციხელობა“ , როგორც ქვემოთ ვნახავთ, შესაძლოა, ნიშნავდეს მის წარმომავლობას არა მაინცდამაინც ქ. ახალციხიდან, არამედ, საზოგადოდ, სამცხიდან.

ვითარცა ყარიბს, მსხემს. საზოგადოდ, საქართველოში დამკვიდრებული სომხები იმედოვნებდნენ, რომ ხელსაყრელი პირობების შექმნისთანავე დაუბრუნდებოდნენ მშობლიურ მიწა-წყალს, მაგალითებიც გვაქვს იმისა, რომ XV ს-ის პირველ ნახევარში, მეტადრე პირველ მეოთხედში, სომხური კულტურის კერებში მოღვაწეობდნენ საქართველოდან წასული სომხები. ამის გამო გრიგორის დევნა მსხემობის მიზეზით უცნაური ჩანს. სავსებით შესაძლებელია, გრიგორს დევნიან იმისათვის, რომ იგი მოსულია სამცხიდან, იმ ქვეყნიდან, რომლის სომხურ მოსახლეობაში, ათაბაგისადმი დაქვემდებარებულ სომხურ ოლქებში ქალკედონიანობა, „ქართული რჯული“ ფართოდ ვრცელდება და რომლის საეკლესიო და საერო ხელისუფლება ქმედით ღონისძიებებს ატარებენ ამ მიმართულებით[142], რაც, სხვათა შორის, შესაძლოა იყოს ერთ-ერთი საფუძველი უკვე ივანე ათაბაგის დროს (1391—1444) შემჩნეული[143] სამცხის ეკლესიის პრეტენზიისა მცხეთის საკათალიკოსოდან გამოყოფის შესახებ.

შესაძლებელია, გრიგორ ახალცხეცი სამცხიდან სომხეთში წასული იყოს 1415 წლამდე და მის მიერ გადაწერილი ხელნაწერის 1419 წლის ჰიშატაკარანში ივანე ათაბაგის მოხსენიება გამოიწვია იმან, რომ გრიგორის სამცხეში ცხოვრების ბოლო წლებში ათაბაგი დამოუკიდებელი, ძლიერი ხელისუფალი იყო.

**41.** ვაიოც ძორის ანუ ეღეგისის მფლობელის ტარსაიჭ ორბელიანისა და მისი ლტოლვილობის მიზეზების შესახებ ბევრი არაფერია ცნობილი[144].

**42.** ტერმინ „ქაღალდის გალესვის“ შინაარსი გამოკვლეული აქვს რ. პატარიძეს[145].

ჰიშატაკარანებში მეფე ალექსანდრე მხოლოდ 1419 წლიდან იხსენიება. 1414 წელს ეჩმიაძინის მახლობლად მდებარე ოშაკანში მოღვაწე სარგის თმოქეცის (წარმოშობით თმოგველი) საკმაოდ ვრცელ ჰიშატაკარანში არ ახსენებს მას, თუმცა ყარა იუსუფისა

[142] ალბათ, ამ მოვლენამაც გაალიზიანა თომა მეწოფეცი, რის შედეგიცაა მის მიერ ქართველების, კერძოდ, ივანე ალბუღას ძის აუგად ხსენება (იხ. თ ო მ ა მ ე წ ო ფ ე ლ ი, ლანგ-თემურის ისტორია, გვ. 22—23, 26, 29).

[143] სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს), გვ. 87; ი. ა ბ დ ა ლ ა ძ ე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, გვ. 82.

[144] Լ. Խ ա չ ի կ յ ա ն, Սյունյաց Օրբելյանների Բուրթելյան ճյուղը, გვ. 185.

[145] რ. პ ა ტ ა რ ი ძ ე, ქაღალდის დამუშავების საკითხისათვის ფეოდალურ საქართველოში, პალეოგრაფიული ძიებანი, I, თბ., 1965, გვ. 49—56.



და ვინმე ჰუსეინ საჰათის ძის „მეფობას“ კი აღნიშნავს[146]. 1419 წლიდან ჰიშატაკარანებში ალექსანდრე I-ის ხშირი მოხსენიება მისი საგარეო პოლიტიკის გააქტიურებაზე უნდა მიუთითებდეს, მანამდე კი იგი, ეტყობა, მემკვიდრეობით მიღებული გაუდაბურებული ქვეყნის მოსულიერებაზე ზრუნავდა მხოლოდ.

**43.** როგორც ვხედავთ, სანაინის მონასტერში 1420 წელს გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანში ჯერ იხსენიება ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს ფადიშაჰი ყარა იუსუფი, ხოლო შემდეგ საქართველოს მეფე ალექსანდრე I. 1424 წელს იმავე მონასტერში, „ღვთივდაცულ ლორეს გავარში“ გადაწერილ სახარების ჰიშატაკარანში კი, პირიქით, ჯერ აღნიშნულია საქართველოში ალექსანდრეს მეფობა, ხოლო შემდეგ ყარა იუსუფის ძის ისქანდერის მიერ „სომეხთა სახლის მძლავრობით პყრობა“[147]. შემთხვევითი არ უნდა იყოს ამ ორ ჰიშატაკარანში ყარა-ყოიუნლუს მბრძანებლისა და ქართველთა მეფის ადგილების შენაცვლება, იგი უნდა მიგვანიშნებდეს, რომ თუ 1420 წელს ლორეს „ქვეყნის“ უზენაესი ხელისუფალი ყარა იუსუფია, 1424 წლისათვის ასეთად ალექსანდრე I იგულისხმება. მართალია, 1424 წლის ხელნაწერის გადამწერი ჰოჰანესი მეფე ალექსანდრესა და ფადიშაჰ ისქანდერის ხელმწიფობის აღნიშვნისას იქვე ამბობს, რომ ჩვენზე ქრისტე ღმერთი მეფობსო, მაგრამ ეს ცნობა, ეტყობა, გულისხმობს მხოლოდ მონასტრის ძმობას და ისე არ უნდა გავიგოთ, რომ ამ დროისათვის ლორეს „ქვეყანა“ თითქოს არ ეკუთვნის არც საქართველოს და არც ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს. საქართველოსათვის ლორეს დიდი მნიშვნელობის გამო წარმოუდგენელია ალექსანდრე I-ს არ შემოეერთებინა იგი, თუკი იქ ფადიშაჰის ხელისუფლება აღარ ვრცელდებოდა. 1424 წლისათვის ლორე ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოში რომ აღარ შედიოდა, ამაზე ისიც უნდა მიუთითებდეს, რომ გადამწერი ჰოჰანესი აღნიშნავს ისქანდერის მიერ „სომეხთა სახლის მძლავრობით პყრობას“, მაშინ, როდესაც იმდროინდელი თვით სომეხი ავტორებიც კი, ჰაღპატისა და სანაინის მონასტრებს, საზოგადოდ, ლორეს „ქვეყანას“, „სომეხთა სახლში“ შემავალად არ თვლიან, იგი მათ საქართველოს ნაწილად მიაჩნიათ[148].

**44.** როგორც უკვე აღვნიშნეთ, სიუნიქიდან საქართველოში

[146] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 162—163.

[147] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 46.

[148] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 58.

გადმოხვეწილ, უფლისციხეში დამკვიდრებულ ბეშქენ ორბელიანს ყარა იუსუფის მიერ ამიერკავკასიელი მოკავშირეების დამარცხებისა (1412 წ.) და მეფე კონსტანტინე I-ის მოკვლის შემდეგ გადაუწყვეტია დამორჩილებოდა ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰს[149]. ბეშქენი სიუნიქში არის, ამ ქვეყნის მთავრად იხსენიება უკვე 1415 წელს[150]. მამამისი სუმბატი საქართველოში გარდაცვლილა 1417 წელზე ადრე[151]. როგორც ტათევის მონასტერში 1422 წელს გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანიდან ჩანს, სიუნიქში არ დაბრუნებულა არც ბეშქენის დედა. მასთან 1422 ან 1421 წელს[152] წამოსულა მისი სხვა ვაჟი, სიუნიქის არქიეპისკოპოსი, ე. ი. ამ ქვეყნის ეკლესიის მეთაური სტეფანოსი.

სიუნიქის ეკლესიის მეთაურის ამოდენა მანძილზე გამგზავრება ესოდენ რთულ პოლიტიკურ ვითარებაში (ყარა იუსუფის მემკვიდრეებს შორის ბრძოლა ტახტისათვის, ჩაღათაელთა მბრძანებლის შაჰროხის ბრძოლა ისქანდერის წინააღმდეგ, სომხეთის გადაქცევა ამ ბრძოლათა ასპარეზად) მხოლოდ დედის მონახულების მიზნით, ცოტა არ იყოს, დაუჯერებელი ჩანს. თუ გავითვალისწინებთ საქართველოსთან სიუნიქის მჭიდრო კავშირს (სიუნიქის მთავრის, ბეშქენის დედის საქართველოში დარჩენაც ხომ ამის დადასტურებაა), შეიძლება ვიფიქროთ, რომ არქიეპისკოპოს სტეფანოსს რაღაც საგანგებო მისია ეკისრებოდა. ალბათ, ამ მისიასთან დაკავშირებულია ალექსანდრე I-ის ლაშქრობა 1423 წელს ყარაბაღში, რის შესახებაც აღნიშნულია XV ს-ის (არა უგვიანეს XVI საუკუნისა) ერთ სომხურ ქრონიკაში[153].

მოსალოდნელია, რომ ყარაბაღში ლაშქრობამდე ალექსანდრე I შეეცდებოდა საქართველოსთვის ლორეს დაბრუნებას. 1420 წელს დაიღუპა ყარა იუსუფი. ალექსანდრე I-მა, ალბათ, ისარგებლა ყარა -ყოიუნლუს სახელმწიფოს 1420—1422 წლების გართულებებით და დაიჭირა ლორე.

**45.** 1433 თუ 1435 წლის სვეტიცხოვლისადმი ალექსანდრე მეფის წყალობის წიგნის ცნობით, მეფეს ქართველი დიდებულები-

[149] იხ. აქვე, კომენტარი 32, აგრეთვე ჰიშატაკარანი № 39.

[150] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 653.

[151] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 39.

[152] სომხური წელთაღრიცხვის „ჰჰა“ (871) შეესაბამება 1421 წ. 6. 12—1422 წ. 5. 12-ს (იხ. Բ. Թումանյան, Հայ աստղագիտության պատմություն, Ե., 1968 გვ. 284).

[153] Մանր ժամանակագրություններ, II, გვ. 515.



სათვის ლორეში მამულები უბოძებია[154]. თუ მართლა ჯერ კიდევ XV ს-ის 20-იანი წლების დამდეგს შეიერთა საქართველომ ლორე, როგორც ჩვენ გვგონია, მაშინ ამდენ ხანს რად უნდა დაეყოვნებინათ ლორეში დიდებულებისათვის ქონების დაბრუნება? როგორც ქვემოთ აღვნიშნავთ, 1431 წელს ლორე ქართველებს ხელახლა უნდა შემოეერთებინათ და შესაძლოა იქ ახლად მოსაგვარებელი გახდა ადგილ-მამულის გამიჯვნის, იქნებ 1430 წლისათვის ჯერ კიდევ საბოლოოდ მოუგვარებელი საკითხები. მოსალოდნელია, რომ 1420-იან წლებში ერთხანს არც არავის გამოეჩინა სურვილი ლორეში ქონების დაბრუნებისა, რადგან, როგორც ვხედავთ, 1424 წელს სანაინის მონასტერში გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანის მიხედვით იქ შავი ჭირი მძვინვარებდა.

**46.** ჩალაბი ლორეში ადგილობრივი ხელისუფლების წარმომადგენელი რომ იყოს, მას ხელნაწერის გადამწერი ჰოჰანესი ჰიშატაკარანში ალექსანდრესა და ისქანდერის გვერდით, მათ შემდეგ ან შუაში მოიხსენიებდა და არა იმ ნაწილში, სადაც „მწერალი“ ევედრება სახარების გამომყენებელთ, რომ მის მიერ ჩამოთვლილი მრავალი პირი, მათ შორის ჩალაბიც, ლოცვებში მოიხსენონ. ჩალაბი და მისი ძმა ჰოვანესი, მეტსახელად ოსკეფორი, „ანისის ეპისკოპოსი“, სხვადასხვა დროს სხვადასხვა ადგილას ჩანან. 1426 წელს ჰოვანესს იადგარი გადაუწერია მალხასსა და თმოგვში[155]. ორივე ძმა გარდაცვლილა 1432 წელს, როგორც ჩანს, თბილისში[156]. ეტყობა, თავის ძმასთან ერთად, ძველი სამკვიდრო მიუტოვებია ჩალაბსაც და ახლის ძიებაში ერთხანს სანაინის მიდამოებშიც დაუსადგურებია. ამ დროისათვის ლორეში სომეხთა ერთი ჯგუფი ახალმოსული რომ უნდა იყოს, ამაზე ისიც მიგვითითებს, რომ ხელნაწერის მომგებელი მათეოსი სანაინში აირარატიდან, ჰაიოც-თარის მონასტრიდან მოსულა.

**47.** ვანის ტბის ჩრდილოეთით, ქალაქ არწკესთან ახლოს მდებარე კოღუცის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანის ამ ცნობიდან უნდა ჩანდეს, რომ საქართველო ამ დროისათვის ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოს მოხარკე არ ყოფილა. სხვაგვარად ძნელია ახსნა, თუ რატომ არ ავრცელებს ისქანდერის ბატონობას ხელნაწერის გადამწერი კარაპეტი საქართველოზეც. ამაზე უნდა მიუთითებდეს შემდეგიც: ისქანდერის დაღუპვისა და ტახ-

[154] ქრონიკები, II, გვ. 242—243; ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 123—124; ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 30—31.

[155] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 47.

[156] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 50ბ.

ტზე ჯაჰანშაჰის განმტკიცების დროისათვის (1437 წ.), როდესაც საქართველოს სამეფოს მდგომარეობა არასახარბიელო ჩანს[157], ალექსანდრე I არ გაამწვავებდა ურთიერთობას მასთან, იმ დროს არ იყო პირობები არსებულ მოხარკეობაზე უარის თქმისა. რაკი, მეორე მხრით, ჯაჰანშაჰი ძ ვ ე ლ ე ბ უ რ ა დ ხარკის გადახდას დაბეჯითებით თხოვს ალექსანდრეს და მისგან უარის მიღების საბაბით თავს ესხმის საქართველოს 1440 წელს[158], საფიქრებელია, რომ ალექსანდრე I იყო ყარა იუსუფის მოხარკე 1413—1420 წლებში.

48. 1430 და 1431 წლების ამბებს შორის ვახუშტი ბატონიშვილის თხზულებაში ვხვდებით ცნობას: „მოვიდნენ სარკინოზნი და ანაზდის უცნობლობით აღიღეს ლორე და თჳთ დაიპყრეს“[159]. ივ. ჯავახიშვილის აზრით, ეს ცნობა მცდარია, ლორე 1430 წელზე გაცილებით ადრე უნდა ეგდო მტერს ხელთ[160]. კინკლოსური ცნობებით, მეფე ალექსანდრე I-ს ლორე 1431 წელს აუღია[161]. ვახუშტის სიტყვით, „წელსა ქ͞სა ჩ͞ულბ, ქართულსა რ͞კ (1432 წ.) მოადგა მეფე ლორეს, აღილო იგი და მოსრნა სარკინოზნი და დაიპყრა თჳსად ლორე“[162].

ქართველებს ლორე 1431 წელზე ადრეც რომ გაუთავისუფლებიათ მტრისაგან, ზემოაღნიშნულ მითითებებს[163] გარდა, ამას უნდა ადასტურებდეს ჩვენი მინაწერის ცნობა 1430 წელს ჯაჰანშაჰის მიერ ლორეს ციხის გარემოცვის შესახებ. თუ არ ვცდებით, 1430 წლისათვის ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰს ისქანდერსა და მის ძმას ჯაჰანშაჰს შორის დამოკიდებულების შესახებ ცნობები არ მოიპოვება. მაგრამ რახან 1420—1422 და 1435—1437 წლებში ჯაჰანშაჰი კავკასიაში მოსულ ჩაღათაელთა მბრძანებლის შაჰროხის ბანაკშია და ისქანდერის წინააღმდეგ იბრძვის[164], ალბათ, 1430 წელსაც მისივე დავალებით ან დასტურით მოქმედებდა. კავკასიაში შაჰროხის მეორედ მოსვლიდან (1429 წ.) მალე ისქანდერი გაეცალა თავის საბრძანებელს და არაა მოსალოდნელი, რომ მისი მეციხოვნეები ჯაჰანშაჰის ალყისაგან იცავდნენ ლორეს. ამაზე ისიც მიუთითებს, რომ ისქანდერმა ტახტის დაბრუნების შემდეგ ღალატისათვის სიკვდილით დასაჯა სხვა ძმა, აბუ საიდი და არა ჯაჰანშაჰი. ეტყობა, 1430 წლისათვის ლორეს ციხე საქართველოს ეკუთვნოდა. ამავე წელს, შაჰროხთან შეთანხმებით თუ მისი დავალებით ჯაჰანშაჰს აუღია იგი. შაჰროხის მხრივ საქართველოს წინააღმდეგ მოქმედება სავსებით მოსალოდნელია[165]. მართალია, ყარაბაღში დაბანაკებულ შაჰროხს 1420 წ. დეკემბერში შირვანშაჰსა და შაქის მფლობელთან ერთად ალექსანდრე I-ის მოციქულებიც ეახლნენ[166], მაგრამ არსაიდან არ ჩანს, რომ საერთოდ საქართველოს მეფე შაჰროხის უზენაესობას სცნობდა. საწინააღმდეგო მონაცემები კი, ვფიქრობთ, გვაქვს; შესაძლოა, ასეთთა რიცხვს ეკუთვნოდეს მეფე ალექსანდრეს ზემოხსენებული ლაშქრობა ყარაბაღში[167]. გარდა ამისა, აღსანიშნავია შემდეგი: შაჰროხის წინააღმდეგ ბრძოლაში ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰი ისქანდერი ცდილობდა დაყრდნობოდა არა მარტო მეომარ მომთაბარე ტომებს, არამედ სომხურ მოსახლეობასაც. მათი გულის მოსაგებად იწოდა ისქანდერი „შაჰ-ე არმანად“ (სომეხთა მეფე). ზოგიერთი სომხური წყარო მას სომხური წარმომავლობისადაც მიიჩნევს[168] და „ჩვენს ხელმწიფესაც“ ეძახის[169]. 1429—1430 თუ 1431 წლიდან 1437 წლამდე ისქანდერის დიდვეზირი, სახელმწიფო მრჩეველი იყო სიუნიქის მთავრის ბეშქენ ორბელიანის ძე ამირი რუსტამი[170]. საყურადღებოა, რომ ისქანდერის დამარცხებების დროს (1429—30, 1435—1437 წწ.) დარბეული სომხური მოსახლეობა, მათ შორის ისქანდერის უშუალო დასაყრდენი ამ მოსახლეობის ზედაფენები, კერძოდ, ამირი რუსტამიც საქართველოს აფარებენ თავს[171] და ეს ხდება ისეთ ვითარებაში, როდესაც შაჰროხმა რუსტამის დასჯის მიზნით დაარბია სიუნიქი[172].

შაჰროხის უზენაესობას რომ არ სცნობდა საქართველოს მეფე, ეს იქიდანაც უნდა ჩანდეს, რომ ისქანდერი არც ერთხელ არ

157 იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 60.

158 თ ო მ ა მ ე წ ო ფ ე ლ ი, გვ. 27; ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 37; იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 65.

159 ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 280.

160 ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 30—32.

161 ქრონიკები, II, გვ. 236.

162 ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 280.

163 იხ. კომენტარი 43—45.

164 И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 162, 165.

165 თ ო მ ა მ ე წ ო ფ ე ლ ი, გვ. 24.

166 И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 163.

167 იხ. კომენტარი 44.

168 Հ. Փափազյան. Մի էջ Արևելյան Հայաստանի քաղաքական կյանքի պատմությունից, „Տեղեկագիր“, 1955, № 8, გვ. 84.

169 XV საუკუნის ჰიშატაკარანები, I, გვ. 469.

170 Հ. Փափազյան. დასახ. ნაშრომი, გვ. 88, 95.

171 თ ო მ ა მ ე წ ო ფ ე ლ ი, გვ. 24; იხ. აგრეთვე აქვე ჰიშატაკარანები, № 51, 55, 58.

172 Հ. Փափազյան, დასახ., ნაშრომი, გვ. 95—96.

დასხმია თავს საქართველოს, მაშინ, როდესაც მან სამჯერ დალაშქრა შაჰროხის გავლენის ქვეშ მყოფი შირვანი[173], აგრეთვე 1434 წელს დაღესტანიც[174] და სასტიკად დაარბია ეს ქვეყნები. ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, ბუნებრივია ვივარაუდოთ, რომ შაჰროხის წინააღმდეგ ალექსანდრე I-სა და ისქანდერს შორის რაღაც შეთანხმებაც კი მომხდარიყო. უფრო მეტიც, შესაძლოა, შაჰროხის წინააღმდეგაც იყო მიმართული XV ს-ის 20—30-იან წლებში დადასტურებული საქართველოს კავშირი ეგვიპტესთან[175]. ამ ხანებში, ერთი მხრივ, ეგვიპტესა, ხოლო, მეორე მხრივ, აყ-ყოიუნლუს თურქმენებსა და ჩაღათაელთა მბრძანებელს შაჰროხს შორის წინააღმდეგობების არსებობა აშკარაა[176].

**49.** სომხური ტექსტის „დეკან“ იგივეა, რაც „დრაჰკანი“. „დრაჰკანი“ ოქროს ფულის ერთეულის აღმნიშვნელი ტერმინია[177].

**50.** შაქის აღმოსავლეთ საზღვართან მდებარე ჭალეთი XV საუკუნეში ალბანეთის მონოფიზიტური, არმენიზირებული ეკლესიის კათალიკოსთა რეზიდენცია იყო. მიუხედავად იმისა, რომ ჭალეთის მონასტერი ქართულ წყაროებში არ იხსენიება, აშკარაა, რომ იგი ქართველი ბერების დაფუძნებულია. სხვანაირად ძნელი ასახსნელია იმ მხარეში წმინდა ქართული ტოპონიმის გაჩენა. მონასტრის სახელთან ერთად, ამაზე მიუთითებს აგრეთვე მის ახლოს მცხოვრები ვართაშნელი უდების მიერ ჩვენს დრომდე შემონახული „ქართული ქრისტიანობაც“. საქართველოს ძლიერების ხანაში მარტო დღევანდელი უდების წინაპრები კი არა, არამედ მათი მეზობლებიც ქალკედონიანები, „ქართული რჯულის“ აღმსარებელნი იყვნენ. ამ საქმეში წვლილი, ალბათ, ჭალეთის მონასტერსაც მიუძღვის. შესაძლოა, იგი იყო ერთ-ერთი იმ კერათაგანიც, რომელთა მეშვეობით ქრისტიანობა ვრცელდებოდა დაღესტანშიც.

ქალკედონიანებს ჭალეთის მონასტერი XIV ს-ის ბოლოს ან

[173] Дж. Ибрагимов, დასახ. ნაშრომი, გვ. 31.

[174] Հայ ժողովրդի պատմություն. IV. გვ. 37.

[175] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 64.

[176] B. Lewis, Egypt and Syria, წიგნში: The Cambridge History of Islam, I, Cambridge, 1970, გვ. 223; W. Muir, The mameluke or slave Dynasty of Egypt, 1260—1517. Amsterdam, 1968 (reprint 1968 of the edition London 1896), გვ. 143—146.

[177] დ. კაპანაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 173; ი. აბულაძე, ძველი ქართული ენის ლექსიკონი, თბ., 1973, გვ. 142; გ. ჯაფარიძე, ოქროს მონეტის ტერმინოლოგია XI—XIII საუკუნეების საქართველოში, მაცნე, ისტორიის სერია, 1976, № 3, გვ. 88.



XV ს-ის დამდეგს უნდა დაეკარგათ. ამისი მიზეზები, ეტყობა, იყო შემდეგი:

ა) მონასტრის დანგრევა კავკასიაში თემურის ერთ-ერთი ლაშქრობის დროს;

ბ) თემურ ლენგის ლაშქრობათა შედეგად შაქის საბოლოოდ ჩამოცილება საქართველოსაგან; გ) შაქ-შირვანში ალბანეთის მონოფიზიტური, არმენიზირებული ეკლესიის გააქტიურება, რასაც უნდა გამოეწვია საპატრიარქო საყდრის განძასარიდან (მდებარეობდა აწინდელ მთიან ყარაბაღში) ჭალეთში გადატანა XV ს-ის ათიანი წლების დასაწყისში[178].

**51.** ხელნაწერის გადამწერის ჰოჰანესის ძმისა და ახლობლების ქალაქ განძაში, თუ მის მახლობლად ბინადრობა, ალბანთა არქიეპისკოპოს სარგისის კრწანისსა ან თბილისში ცხოვრება, აგრეთვე ჰიშატაკარანში ალბანთა კათალიკოსის მოხსენიება მიუთითებს იმაზე, რომ XV ს-ის პირველ ნახევარში კრწანისში, შესაძლოა, თბილისშიც, მოსულა და დამკვიდრებულა სომხური მოსახლეობის ერთი ჯგუფი, რომლებიც საქართველოში მოსვლამდე ალბანთა კათალიკოსის სამწყსოში შედიოდნენ. კრწანისში სომხები, შესაძლოა, XIV საუკუნეშიც მკვიდრობდნენ; 1392 წლის საკათალიკოსო მამულების სითარხნის გუჯარში მოხსენიებული კრწანელი ვაჭრების[179] ერთი ნაწილი მაინც, იქნებ, სომხები იყვნენ.

**52.** ციხე გავაზანი იგივე უნდა იყოს, რაც ქართული წყაროების ქავაზინი და ქაოზიანი. ჩვენი ჰიშატაკარანის მიხედვით, გავაზანი მდებარეობდა ალსტევიდან თბილისისაკენ მომავალ გზაზე, იგი ალსტევიდან შორს არ უნდა ყოფილიყო[180], რადგან შიშველი ხალხი ყინვაში დიდი მანძილის გავლას ვერ შეძლებდა და შეეცდებოდა თავი სადმე ახლოს შეეფარებინა.

1491 წლის ჰიშატაკარანის ცნობით, ქართლის მეფე კონსტანტინე II-ს უსარგებლია აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰის იაყუბის (1478—1490) გარდაცვალებით და ულაშქრია სევანის (გელაქუნის) ტბის დასავლეთ სანაპირომდე და ანისის ჩრდილო-აღმოსავლეთით მდე-

[178] ჭალეთის მონასტერი იხსენიება 1499 წელსაც: იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 137. საკითხის შესახებ უფრო დაწვრილებით იხ. ა. აბდალაძე, ჭალეთის მონასტრის გამო, საისტორიო კრებული, VI, თბ., 1976, გვ. 50—58.

[179] ქართული სამართლის ძეგლები, III, ტექსტები გამოსცა, შენიშვნები და საძიებლები დაურთო ი. დოლიძემ, თბ., 1970, გვ. 176.

[180] შდრ. დ. ბერძენიშვილი, ბოლნისის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული, II, თბ., 1964, გვ. 44.

ბარე მიოკვახამდე, აულია ლორეს ციხე[181]. ამ ამბავს ეხმაურება ვახუშტის შემდეგი, 1490 და 1494 წლებს შორის მოთავსებული ცნობა: „შემდგომად თათართა წასლვისა შემოიკრიბნა მეფემან კონსტანტინე სპანი, მიუჴდა და მოსრნა ელნი გარემონი, შემუსრა და დაარღვივა ალჴაყალა და ქაოზიანი“[182]. ალჴაყალა და ქაოზიანი ქართველებს გელაქუნისაკენ ლაშქრობის დროს უნდა დაენგრიათ. ეს მონაცემებიც მხარს უნდა უჭერდეს გავაზანის ანუ ქავაზინის ციხის ალსტევთან ახლოს ლოკალიზებას.

53. 1435—1436 წლებში შაჰროხმა დაარბია სიუნიქი. ამ ქვეყნის ლტოლვილ მთავარს ბეშქენ ორბელიანს ალექსანდრე I-მა ლორე უწყალობა. ამ წლებში სიუნიქის მოსახლეობას მასიურად მოუშურებია ლორესათვის. თომა მეწოფეცის ცნობით, სიუნიქიდან ლორეში გადმოსულა თითქოს 60.000 ოჯახი[183]. მაგრამ, როგორც ეტყობა, თომა მეწოფეცის თხზულების გამოცემაში შეცდომაა, ხელნაწერები 60.000-ის ნაცვლად უჩვენებენ 6.000-ს[184].

54. მონასტრის სახელწოდება „ბეთლაჰემ“ „ბეთლემ“-ის ვარიანტია. თბილისში ბეთლემის ანუ ფეთხაინის ეკლესია მართლაც არსებობდა კლდის უბანში. ტაძარი დაცულია დღესაც. „ფეთხაინი“, რომელიც 1648 წლის განჩინებაში „ფეთხაიმ“-ის სახითაც გვხვდება[185], მომდინარეობს „ბეთლაჰემ“-იდან.

თბილისში 1437 წელს გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში გადამწერი კარაპეტი ბეთლაჰემს „უდაბნოს“ რომ უწოდებს, ეს, ალბათ, ნიშნავს იმას, რომ მის ახლომახლო მაშინ მოსახლეობა არ იყო.

55. სომხური წყაროები ამ ხანებისა, ეტყობა, სამცხეს ახალციხის ქვეყანას ეძახიან. სომხურ გეოგრაფიაშიც, რომელსაც ვარდან არეველცის (XIII ს.) მიაწერენ, თუმცა ზოგიერთი მკვლევარის აზრით იგი XIV ან XV ს-ის ძეგლია, ნათქვამია: „სამცხე— ახალციხეა“. ეს ცნობა დაცულია გეოგრაფიის როგორც მოკლე, ასევე ვრცელ რედაქციაში[186].

---

[181] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი, № 128.
[182] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 390.
[183] თომა მეწოფელი, გვ. 24.
[184] Հայ ժողովրդի պատմություն. IV გვ 38. შენ. 76; იხ. აგრეთვე Ղ. Ալիշան Սիսական, Վենետիկ, 1893 გვ. 96.
[185] დოკუმენტები თბილისის ისტორიისათვის (XVI—XIX სს.), I, შეადგინეს ნ. ბერძენიშვილმა და მ. ბერძნიშვილმა, თბ., 1962, გვ. 14.
[186] Աշխարհացույց Վարդանայ Վարդապետի, Բարիզ, 1960 გვ. 17, 37. იხ. აგრეთვე აქვე, ჰიშატაკარანი № 70.



ივ. ჯავახიშვილი ყურადღებას აქცევს XV ს-ის 70-იან წლებში სპარსეთში გაგზავნილი ვენეციელი ელჩის ამბროსიო კონტარინის მიერ სამცხის ათაბაგის ახალციხის მთავრად მოხსენიებას და დასძენს: „ალბათ ასე იწოდებოდა ის ჩვეულებრივ საუბარში, რათგან ახალციხე ათაბაგის საჯდომი ქალაქი იყო. თურქების მიერ ათაბაგებისათვის შემდეგში შემოღებული ახალციხის ფაშის სახელიც აქეთგან უნდა იყოს წარმომდგარი“[187].

56. საზოგადოდ, თვით ვრცელ ჰიშატაკარანებშიც კი თანამედროვე... დროული პოლიტიკური ვითარების შესახებ საუბრისას მხოლოდ თანამხდარი ამბების აღნუსხვით კმაყოფილდებიან და ძალზე იშვიათად უსწრებენ მოვლენებს, ეტყობა, მხოლოდ მაშინ, როდესაც ესა თუ ის ამბავი საზოგადოებას ძლიერ აღელვებს. 1438 წლისათვის თბილისელები, როგორც ჩანს, შეუშფოთებია „ურჯულოთა ხროვებს“ და ეკლესიაში მიმდინარე ბრძოლებს. ხელნაწერის გადამწერი მონოფიზიტია, სხვაგვარად ძნელი ასახსნელია ჰიშატაკარანში სომეხთა კათალიკოსის კონსტანტინე VI ვაჰკაცის (1430—1439) მოხსენიება; მონოფიზიტი „მწერალი“ ქართული ეკლესიის სიმტკიცეს რომ ნატრობს, ეს იმითაა გამოწვეული, რომ საქართველოში, კერძოდ, თბილისში ჩამოსახლებული სომხები მეფის ხელისუფლების ძლიერების მომხრენი არიან, ეკლესიის სიმტკიცის დარღვევა კი სამეფო ხელისუფლების დასუსტების მაჩვენებელიცაა. ჰიშატაკარანში, ალბათ, მცხეთის საკათალიკოსოდან სამცხის ეკლესიის გამოყოფის ცდებია ნაგულისხმები. ასეთი ცდები დადასტურებულია სამცხის ათაბაგ ივანეს (1391—1444) დროს. ამ საქმეში მას მხარს უჭერდა „ზოგიერთი (უმნიშვნელოვანესი) საეპისკოპოსო კათედრის მეთაური: იშხნელი, ანჩელი“[188]. მართალია, 1414 თუ 1415 წელს ალექსანდრე I-მა კოხტას თავს სასტიკად დაამარცხა და დაიმორჩილა ივანე ათაბაგი, მაგრამ მორჩილება ხანმოკლე და ნომინალური უნდა ყოფილიყო. საქართველოს სამეფოსგან სამცხე-საათაბაგოს გამოყოფის პროცესი, ეტყობა, გრძელდებოდა და ღრმავდებოდა[189]. ეს პროცესი მცხეთის საკათალიკოსოდან სამცხის ეკლესიის ჩამოშორებისათვის ბრძოლის ფორმითაც მიმდინარეობდა.

ჰიშატაკარანში ნახსენებ „ურჯულოთა ხროვებში“, შესაძლოა, ლეკთა მარბიელი რაზმები იგულისხმებოდეს. ამას გვაფიქრებინებს

---

[187] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 105.
[188] სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს.), გვ. 87.
[189] ა. აბდალაძე, XV საუკუნის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, გვ. 80—81; იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 40, 63, ჰიშატაკარანი № 70.

შემდეგი: ა) 1442 წელს აირარატის პროვინციაში, არაგაწოტნის ოლქში მდებარე სოფელ სერკევილში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში წარმოშობით თმოგველი გადამწერი ოჰანეს თმოქეცი გვაუწყებს, რომ როდესაც ჯაჰანშაჰი თავს დაესხა საქართველოს (1440 წ.) და აიღო სამშვილდე, აქ მისმა მეომრებმა ხელთ იგდეს 9000-ზე მეტი ტყვე და ერთმანეთში გაინაწილეს. ტყვეები წაუყვანიათ ხორასანში, რუმში, არაბსტანსა და ლაკსტანში[190]. „ლაკსტანი“ შეიძლება გულისხმობდეს საზოგადოდ დაღესტანს ან ყოფილ ლაკის გაერთიანებას, ამდროინდელ ყაზი-ყუმუხის საშამხლოს, რომელშიც ლაკებს გარდა, სხვა ხალხებიც შედიოდნენ და რომელთანაც საქართველოს, დაღესტნის დანარჩენ პოლიტიკურ გაერთიანებებთან შედარებით უფრო ხშირი ურთიერთობა ჰქონდა[191]. როგორც ეტყობა, საქართველოში შემოჭრილ ჯაჰანშაჰის ლაშქარში დაღესტნელებიც ყოფილან და ტყვეების განაწილების დროს მათაც ერგოთ წილი. სხვანაირად გაუგებარია, თუ რატომ უნდა წაეყვანათ იქ ტყვეები. მაშინდელ პოლიტიკურ ვითარებაში დაღესტნის კავშირი ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოსთან სავსებით დასაშვებია.

ბ) 1476 წლისათვის, როდესაც საქართველოს საშინაო და საგარეო მდგომარეობა არასახარბიელოა, ბაგრატ მეფის გალაშქრება „ლაკზსტანს“ „ჯავრის ამოსაყრელად“[192] გამოწვეული იქნებოდა იმითაც, რომ წინა ხანებში ლეკთა მარბიელი რაზმების თარეში საქართველოსათვის უცხო არ უნდა ყოფილიყო.

მაშასადამე, ლეკთა თარეშები საქართველოში XV ს-ის პირველი ნახევრიდან უნდა დაწყებულიყო[193]. შესაძლოა, 1438 წლისათვის მათი მარბიელი რაზმები ჩაღათაელთა მბრძანებლის შაჰროხისა და მისი ძვეშევრდომის ჯაჰანშაჰის წაქეზებითა და დახმარებით შემოიჭრნენ ჩვენში. ეტყობა, მათმა თარეშმა და მათ წინააღმდეგ ბრძოლამ საქართველო საკმაოდ დაასუსტა და ალბათ, ამის შედეგიცაა, რომ ალექსანდრე I-მა ვერ მოახერხა სერიოზული წინააღმდეგობა გაეწია ჯაჰანშაჰისათვის 1440 წელს. ამავე წელს მე-

[190] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 71.

[191] ზ. ანჩაბაძე, თ. ბოცვაძე, გ. თოგოშვილი, მ. ცინცაძე, ჩრდილო კავკასიის ხალხთა ისტორიის ნარკვევები, თბ., 1969, გვ. 177; თ. ბოცვაძე, საქართველო-დაღესტნის ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1968, გვ. 21—24.

[192] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 106.

[193] შდრ. ზ. ანჩაბაძე, თ. ბოცვაძე, გ. თოგოშვილი, მ. ცინცაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 121.



ფის მიერ „სათათრო მალის“ ამოკვეთის მიზეზიც, როგორც ჩანს, ქვეყნის დასუსტება და ყარა-ყოიუნლუს სახელმწიფოსთან მოსალოდნელი შეტაკება უნდა ყოფილიყო.

57. 1406 წელს სიუნიქში, ტათევის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანში წარმოშობით გორელი გადამწერი გრიგორი გორს დაბად, „სოფელ-ქალაქად“ („გეღაქაღაქ“) იხსენიებს[194]. რაკი 1438 წელს გორში გადაწერილი სახარების გადამწერი ჰოჰანესი მას „დედაქალაქს“ უწოდებს, ერთი შეხედვით, შეიძლება ვიფიქროთ, რომ 1406—1438 წლებს შორის მოხდა გორის საგრძნობი ზრდა-განვითარება. მაგრამ 1469 წელს კვლავ გორში გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანში ხელნაწერის გადამწერი გრიგორი გორს ისევ „სოფელ-ქალაქად“, „დაბა-ქალაქად“ („გეღაქაღაქ“) იხსენიებს[195]. როგორც ჩანს, 1438 წელს გორის „დედაქალაქად“ მოხსენიება ჰოჰანესის მიერ აიხსნება იმით, რომ სომხურში „დედაქალაქი“ („მაირაქაღაქ“) შეიძლებოდა ეწოდებინათ რომელიმე საერო ან საეკლესიო ხელისუფლის ადგილსამყოფელისთვისაც.

თუ არ ვცდებით, მათეოს ურჰაეცის შემდეგ XV ს-ის დამდეგამდე გორი სომხურ მწერლობაში აღარ იხსენიება. მათეოსი მას ქალაქს უწოდებს[196]. მართალია, არის ცდა მათეოს ურჰაეცისეული ქალაქ „გორას“ ახალგორთან და არა გორთან გაიგივებისა[197], მაგრამ საამისოდ წარმოდგენილი საბუთები, ვფიქრობთ, არადამაჯერებელია.

XIII—XIV საუკუნეებში გორს თითქოს დაკნინება განუცდია, რადგან „გეღაქაღაქი“ („სოფელ-ქალაქი“, „დაბა-ქალაქი“) წარმოადგენს ქალაქის განვითარების შედარებით დაბალ საფეხურს[198], მაგრამ არ არის გამორიცხული, რომ შუა საუკუნეებში ერთი და იგივე დასახლება სხვადასხვა ავტორს სხვადასხვანაირად მოეხსენებინა, ზოგს ქალაქად, ზოგსაც დაბა-ქალაქად („სოფელ-ქალაქად“)[199].

[194] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 31.

[195] იხ. აქვე ჰიშატაკარანი № 101.

[196] ლ. დავლიანიძე, მათე ურჰაელის ცნობები დავით აღმაშენებლის შესახებ. იხ. კრებული: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966, გვ. 247—248.

[197] ს. მაკალათია, ლიახვის ხეობა, თბ., 1971, გვ. 94—96.

[198] Բ. Առաքելյան, Քաղաքները և արհեստները Հայաստանում, IX—XIII դ. դ., Ե., 1958, გვ. 68.

[199] Թ. Հակոբյան, Երևանի պատմությունը, հնագույն ժամանակներից մինչև 1500 թ., გვ. 283.

**58.** ჰიშატაკარანის „მუხრანისი“, აშკარაა, ქართული წყაროების „მუხრანს“ შეესატყვისება, მაგრამ გასარკვევია რომელს. მუხრანი და ვარდისუბანი ერთმანეთის ახლოს შიდა ქართლს გარდა დადასტურებულია ქვემო ქართლშიც, თუმცა აქ იხსენიება არა მუხრანი, არამედ მუხრანა[200]. მუხრანა უფრო პატარა სოფელი ჩანს, ვიდრე მისი მეზობელი ვარდისუბანი და ამის გამო პირველით მეორის განსაზღვრა ვერ მოხდებოდა.

ჰიშატაკარანთა წერის მეთოდის გათვალისწინებით შეიძლება დაბეჯითებით ითქვას, რომ „მუხრანისი“ აღნიშნავს არა რომელიმე პუნქტს, არამედ ოლქს, „ქვეყანას“. მუხრანის „ქვეყანა“ ცნობილია მხოლოდ შიდა ქართლში; მასში მართლაც მდებარეობდა სოფელი ვარდისუბანი (ამჟამად შედის ქსოვრისის სასოფლო საბჭოში). ახლანდელ სოფელ მუხრანს მაშინ ეს სახელი კიდეც რომ რქმეოდა, იგი არ იყო ისე მნიშვნელოვანი ადგილი, რომ მისგან საკმაოდ დაშორებული სოფელი ასე უბრალოდ განესაზღვრათ მისი მეშვეობით. როდესაც სოფელ კრწანისის მდებარეობა თბილისის მეშვეობითაა განსაზღვრული, მითითებულია, რომ იგი თბილისთან ახლომდებარე სოფელია[201].

საზოგადოდ, უცხო ქვეყანაში მდებარე სოფელში ხელნაწერის დამზადება ჩვეულებრივი ამბავი არაა. საქართველოშიც ამის პირობები რომ არ იყო, ეს იქიდანაც ჩანს, რომ აქაური სომხები საქართველოს გარეთ, სომხური მწერლობის კერებში მიეშურებოდნენ სამოღვაწეოდ. სომხეთში თუ სომხურ კოლონიებში საქართველოს ქალაქებიდან (გორი, ახალციხე, თმოგვი) გამოსულ „მწერლებს“ ვხვდებით და სოფლებში როგორღა შეიქმნებოდა მათთვის ხელსაყრელი პირობები. ამის გამო საფიქრებელია, რომ ვარდისუბანში გადამწერი კარაპეტი და, ალბათ, სომეხთა ერთი ჯგუფიც ახალმოსულია. „წერის ხელოვნება“ მას ამ სოფელში მოსვლამდე ექნებოდა შესწავლილი; აქ მისთვის საჭირო პირობები რომ არ იყო, ეს იქიდანაც ჩანს, რომ იგი სოფლელთა, ცალკეულ პირთა გამოსაქვები გამხდარა. ვარდისუბანში სომეხთა ახალმოსულობაზე უნდა მიუთითებდეს აქ 1438 წელს თუ ცოტა გვიან[202] უსამწყსო ვარდან ეპისკოპოსის მოხსენიებაც.

---

[200] დ. ვ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი. ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1955, გვ. 139—140, 175.
[201] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 54.
[202] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, პირთა საძიებელი, გვ. 794, № 50.



როგორც ზემოთ აღვნიშნეთ[203], XV ს-ის პირველ ნახევარში, განსაკუთრებით მეორე მეოთხედში, სომხეთში შექმნილი მეტად მძიმე პოლიტიკურ-ეკონომიური პირობების გამო სომხური მოსახლეობის ახალმა, საკმაოდ დიდმა ნაკადმა მოაშურა საქართველოს. მათი ერთი ნაწილი უნდა იყოს 1438 წ. ვარდისუბანში მოხსენიებული სომხები. ეტყობა, თემურ-ლენგის ლაშქრობების შედეგად გავერანებული ქვეყნის მოსაშენებლად საქართველოს სამეფო ხელისუფლებას აწყობდა აღმოსავლეთ საქართველოს სხვადასხვა ადგილებში მოახალშენეთა ცალკეულ ჯგუფებად დაფუძნება.

**59.** ხოჯებს ეძახდნენ მდიდარ სომეხ ვაჭრებს[204]. XV ს-ის პირველ ნახევარში თბილისში იხსენიება სოლაღენცთა და სურხენცთა მდიდარი ოჯახებიც[205].

**60.** ჩვენ ზემოთ არაერთხელ აღვნიშნეთ, რომ, XIV-XV საუკუნეებში, ისევე როგორც სხვა ხანებში, ქართველ და სომეხ ერებს შორის მჭიდრო ურთიერთობა და ხშირად ურთიერთგაგება არსებობდა. ჩვენი ჰიშატაკარანისათვის დამახასიათებელი განმაქიქებელი კილო გვხდება, ჩვეულებრივ, ეკლესია-მონასტრების გამო ცილობისა და სარწმუნოებრივი საკითხების შესახებ პაექრობისას და არა მარტო სომხურ, არამედ ქართულ წყაროებშიც, ამჯერად, პირიქით, სომეხთა მიმართ.

**61.** სახელწოდება „ფლორი“ მომდინარეობს იტალიური „florino“-საგან უშუალოდ ან ოსმალურის (flori) გზით[206]. ტერმინი „ფლური“ ჩვენში ოქროს ერთეულის აღსანიშნავად ჩნდება XV ს-ის მეორე ნახევრიდან[207].

**62.** ჩვენ გვიჭირს თქმა, თუ რომელი უწყების მოხელე უნდა იყოს მუტარსინი. შესაძლოა, ეს სიტყვა „მუჰთასიბ“-ის ან „მუთასარიფ“-ის დამახინჯებული ფორმაა. „მუჰთასიბის ინსტიტუტი ფართოდ იყო გავრცელებული მთელს მუსლიმანურ აღმოსავლეთში. მუჰთასიბი ყოველ ქალაქში ინიშნებოდა. მის მოვალეობას შეადგენდა თვალყური ედევნებინა ბაზარში საზომ-საწონებისათვის. მასვე თვალი უნდა სჭეროდა, რომ ხელოსნებს მდარე ხარისხის ნაკეთობა არ დაემზადებინათ, მოვაჭრეებს კი თვითნებურად

---

[203] იხ. აქვე, კომენტარი 33, 46, 48.
[204] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. LXI; Ս. Մալխասեանց. Հայերէն բացատրական բառարան, II, Երևան, 1944, გვ. 312.
[205] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 50, 60ბ.
[206] Colophons of armenian Manuscripts, appendix F, გვ. 448.
[207] დ. კ ა პ ა ნ ა ძ ე, დასახ. ნაშრომი, გვ. 173.

არ გაეზარდათ ფასები და სხვ. შემდგომში მასვე დაეკისრა ზედამხედველობა იმაზე, რომ მოქალაქენი არ დამთვრალიყვნენ, წესიერად ევლოთ მეჩეთში და სხვ".[208] მუთასარიფი საფინანსო უწყების მოხელე იყო[209].

**63.** ვფიქრობთ, გოლგოთასათვის ცილობის გარდა[210], ჰიშატაკარანში საყურადღებო ცნობები (პირდაპირი თუ არაპირდაპირი) მოიპოვება საქართველო-ეგვიპტის ურთიერთობისა და საერთოდ საქართველოს იმ ხანის ისტორიისათვის. უწინარეს ყოვლისა უნდა აღვნიშნოთ თუ რომელ წლებში მოხდა ჰიშატაკარანში მოხსენიებული ამბები. დროის მონაკვეთის ზედა საზღვარი თვით წყაროშია დასახელებული (1439 წ.). ამავე დროს, ცნობილია იერუსალიმის სომხური საკათალიკოსოს კათალიკოსის, წარმოშობით ეგვიპტელი სომხის მარტიროსის[211], ზეობის წლები: 1417—1439. მართალია, ჰიშატაკარანში იგი არქიეპისკოპოსად იწოდება, მაგრამ, ეტყობა, ეს იმიტომ, რომ ჩამოყალიბების შემდეგაც (XIV ს-ის დასაწყისი) იერუსალიმის საკათალიკოსო 1441 წლამდე სისის (იგი კილიკიის სომხური სამეფოს დედაქალაქიც იყო) საპატრიარქოს ფარგლებში რჩებოდა[212]. აღნიშნული მონაცემები სრულიად უეჭველს ხდიან, რომ ჩვენს წყაროში მოხსენიებული ეგვიპტის სულტნები მელიქ აშრაფი და მელიქ ტაჰრ ჩახმახი არიან „ჩერქეზული დინასტიის" წარმომადგენლები, შესაბამისად, ალ-აშრაფ საიფ ად-დინ ბარსბაი (1422—1438) და აზ-ზაჰირ საიფ ად-დინ ჯაქმაქი (1438—1453). ყოველივე ამის გამო, ჰიშატაკარანისეული ქართველი მთავარი ივანე სხვა არავინ შეიძლება იყოს, თუ არა სამცხის ათაბაგი ივანე (1391—1444), ამავე დროს არაერთგზის მოხსენიებული ქართველთა მეფე შეიძლება იყოს ალექსანდრე I (1413—1442), თუმცა არც ის არის გამორიცხული, რომ ხელნაწერის გადამწერს, ერემია ერზნკაცის მეფედ მიეჩნია სამცხის ათაბაგი. ასეც რომ იყოს, აშკარაა, რომ იმ ხანებში ეგვიპტეს ურთიერთობა ექნებოდა არა მხოლოდ სამცხესთან, არამედ საერთოდ საქართველოსთან, რადგან მაშინ სამცხის ათაბაგი საქართველოს მეფისაგან დამოუკიდებელი ხე-

[208] ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბ., 1957, გვ. 143.

[209] იქვე, გვ. 143, 197.

[210] იხ. აქვე, კომენტარი 29.

[211] Տ ի գ ր ա ն Հ. Թ. Ս ա ւ ա լ ա ն ե ա ն ց, Պատմութիւն Երուսաղէմի, գրաբար բնագրէն աշխարհաբարի վերածեց Մ. Ն շ ա ն ե ա ն. I. Երուսաղէմ, 1931 გვ. 533.

[212] A v e d i s K. S a n j i a n, The Armenian Communities in Syria under Ottoman Dominion, Cambridge, Mass., 1965, გვ. 98—100.



ლისუფალი არ ყოფილა და მისგან დაუკითხავად ასე ხანგრძლივ მოლაპარაკებას ვერ გამართავდა ეგვიპტის სულტანთან. სულტნის თვალშიც მთელ საქართველოს მეტი წონა ექნებოდა, ვიდრე მარტო სამცხეს; სომხურ საკათალიკოსოსთან და წარმოშობით ეგვიპტელ, მდიდარ პატრიარქთან დაპირისპირებას ერთიანი საქართველოს სამეფო უფრო შეძლებდა, ვიდრე მხოლოდ სამცხე-საათაბაგო.

ჰიშატაკარანში მოხსენიებული გოლგოთას პირველად გადაცემა ქართველებისათვის, XIX ს-ის მკვლევარს ტ. სავალანიანცს თავის „იერუსალიმის ისტორიაში" ერთგან 1422 წელს აქვს აღნიშნული[213], ხოლო მეორეგან 1430 წელს[214]. თვით ჰიშატაკარანის ქრონოლოგიური მონაცემების გათვალისწინებით მეორე თარიღი უფრო მისაღები ჩანს. ყოველ შემთხვევაში, აღნიშნული ამბის XV ს-ის დასაწყისით დათარიღება[215] მიუღებელია. მაშასადამე, ეგვიპტელი ვაჭარი ღაიბი[216] სამცხეში XV ს-ის 20-იან წლებში უნდა მოსულიყო. სამცხის და საერთოდ საქართველოს ეგვიპტესთან სავაჭრო ურთიერთობის დამადასტურებელი ეს ცნობა, ვფიქრობთ, ძალზე მნიშვნელოვანია. XI—XII საუკუნეების საქართველო-ეგვიპტის სავაჭრო-ეკონომიური ურთიერთობის შესახებაც კი ცნობები მეტად მწირია[217], ხოლო თუ რა ვითარება იყო ამ მხრივ მომდევნო საუკუნეებში, ამის შესახებ, თუ არ ვცდებით, არაფერია ცნობილი. როგორც ჩანს, XIV საუკუნეში საქართველო-ეგვიპტის დიპლომატიური ურთიერთობის აღდგენას ამ ორ ქვეყანას შორის ვაჭრობის განახლებაც მოყვა შედეგად.

XV ს-ის 20-იან წლებში ეგვიპტის სულტანმა ბარსბაიმ პრო-

[213] Տ. Ս ա ւ ա լ ա ն ե ա ն ց, დასახ. ნაშრომი, გვ. 533, 536; იხ. აგრეთვე A. S a n j i a n, დასახ. ნაშრომი, გვ. 173.

[214] Տ. Ս ա ւ ա լ ա ն ե ա ն ց, Պատմութիւն Երուսաղէմի, II, Երուսաղէմ, 1931, გვ. 971.

[215] იხ. Н. М а р р, Предварительный отчет о работах на Синае и в Иерусалиме, в поездку 1902 г., Сообщения императорского православного Палестинского Общества, XIV, ч. II, № 1, 1903, გვ. 50; ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 151.

[216] სომხურ ტექსტში არის „ღაჲიბი". ა. სანჯიანს იგი ინგლისურად გადმოცემული აქვს «Gha'ibi»-ით — იხ. A. S a n j i a n, დასახ. ნაშრომი, გვ. 173.

[217] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, საქართველო-ეგვიპტის ურთიერთობის ისტორიიდან (XI—XII სს.), წიგნში: XII საუკუნის საქართველოს ისტორიის საკითხები (თსუ შრომები, ტ. 125), თბ., 1968, გვ. 78—79. მიუხედავად ამისა, სავაჭრო ურთიერთობა საქართველოსა და ეგვიპტეს შორის რომ მეტად ინტენსიური იყო XI—XII საუკუნეებში, ეს არავითარ ეჭვს არ იწვევს (იქვე, გვ. 79).

დუქციის წარმოებასა და ვაჭრობაზე სახელმწიფო მონოპოლია დააწესა[218] და ამდენად ვაჭარ ლაიბის მოსვლა საქართველოში, კერძოდ, სამცხეში, შესაძლოა, სულტნის ინიციატივითაც მომხდარიყო. იქნებ ამაზე მიუთითებს ჰიშატაკარანში აღნიშნული ლაიბის გავლენიანობაც სულტნის კარზე.

ვფიქრობთ, ჩვენი ჰიშატაკარანიდან კიდევ უფრო ნათლად ჩანს, რომ სამცხე-საათაბაგო არა მარტო XV ს-ის მეორე ნახევარში იყო ძლიერი და გავლენიანი სამთავრო, არამედ ამ საუკუნის პირველ ნახევარშიც[219]. ეგვიპტელი ვაჭრის სამცხეში მოსვლა, მისთვის ძვირფასი საჩუქრების მირთმევა, შესაძლებლობა იმისა, რომ სულტნისათვის მდიდრული ძღვენი გაეგზავნათ, მაჰმადიანებით დასახლებული პროვინციების დაქვემდებარება ათაბაგისადმი, მუსლიმი ტყვეების სამცხეში ყოფნა ამის დამადასტურებელია. ჩანს ისიც, რომ სამცხეს და საერთოდ საქართველოს ეგვიპტის გარდა გაცხოველებული სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა სხვა ქვეყნებთანაც, რადგან წყაროში მოხსენიებული შევიწროებული სომეხი ვაჭრები ეგვიპტელები არ იქნებოდნენ, ეგვიპტესთან ურთიერთობით დაინტერესების გამო მის მოქალაქეებს ჩვენში არ შეავიწროებდნენ.

ჰიშატაკარანის მონაცემები ადასტურებს იმასაც, რომ XV ს-ის პირველ ნახევარში აღმოსავლეთ და სამხრეთ-დასავლეთ საქართველოში სომხური მოსახლეობა საკმაო რაოდენობით ცხოვრობს. საკუთრივ საქართველოში მოსულ და დამკვიდრებულ სომხებს გარდა აქ იგულისხმება ზოგიერთი სომხური პროვინციაც, რომელიც საქართველოს, კერძოდ, სამცხეს ექვემდებარებოდა. ქართველი ხელისუფალნი მათი მეშვეობით ცდილობდნენ ზემოქმედება მოეხდინათ იერუსალიმის სომეხ პატრიარქზე გოლგოთასათვის ცილობის დროს.

XV საუკუნეში გოლგოთასა და წმ. იაკობის ტაძარზე ცილობის შესახებ იერუსალიმის სომხური საპატრიარქოს წიგნთსაცავში ეგვიპტის სულტნისა და მისი იერუსალიმელი მოხელის მიერ გაცემული მეტად საყურადღებო საბუთებიც ყოფილა დაცული. მათი შინაარსი გადმოცემული აქვს და ზოგჯერ სომხური თარგმანებიც მოაქვს ა. ტერ-ჰოვჰანისიანცს[220], მაგრამ რჩება ისეთი შთაბეჭდი-

[218] B. Lewis, დასახ. ნაშრომი, გვ. 225—226.

[219] იხ. აგრეთვე ა. აბდალაძე, XV ს-ის პირველი ნახევრის საქართველოს ისტორიიდან, გვ. 80—82.

[220] Ա. Տեր-Հովհաննիսյանց, Ժամանակագրական պատմութիւն ս. Երուսաղէմի. I. Երուսաղէմ, 1890, გვ. 222—243.



ლება, რომ მას ეს სამუშაო შეიძლება ყოველთვის ფაქიზად არ ჰქონდეს შესრულებული; დაბეჯითებით, ალბათ, არც იმის თქმა შეიძლება, რომ აღნიშნული საბუთები ნატყუარი არაა, ამიტომ აქ მხოლოდ ერთი მათგანის შინაარსის გადმოცემით დავკმაყოფილდებით. 1434 წ. სულტნის ბრძანების შესაბამისად იერუსალიმელ მოხელეს გოლგოთა მარტიროსისთვის გადაუცია, მიუწვევია ქართველთა წარმომადგენლები, ათაბეგ თაყას ძე, ზაქარია გიორგის ძე და კიდევ ერთი პიროვნება (სახელები, ეტყობა, ძალზე დამახინჯებულია), ხელწერილი ჩამოურთმევია მათთვის. ქართველები აღუთქვამდნენ სულტნის წარმომადგენელს, რომ ამიერიდან გოლგოთას გამო სომხებს აღარ შეეცილებოდნენ, აღარ იქნებოდა მათ შორის დავა, ბრძოლა, სიძულვილი და მტრობა. ქართველთაგან ამ პირობას ვინც დაარღვევდა, დაისჯებოდა... საბუთს ამოწმებენ ვინმე ომარ ხალილი, ალი მუჰამედი და ჯუმა ხალილი[221]. როგორც ჩვენი ჰიშაკარანიდან ჩანს, ამ ხელწერილს ძალა ერთი წლის მანძილზეც ვერ შეუნარჩუნებია, იერუსალიმის ქართული კოლონიის წევრებს კვლავ გამოქომაგებიან საქართველოდან და გოლგოთა ხელახლა გადაუციათ მათთვის.

ეგვიპტური წარმოშობის სომეხ მარტიროსს, რომელსაც სულტნის კარზე მეგობრებიც კი ჰყოლია (ისინი, ალბათ, ეგვიპტელი სომხები იქნებოდნენ. აღსანიშნავია, რომ ამ დროისათვის ეგვიპტეში სომხები დიდი რაოდენობით ცხოვრობდნენ და ზოგი მათგანი ქვეყნის მართვა-გამგეობაშიც მონაწილეობდა) და დიდძალი თანხაც დაუხარჯავს სულტნისა და მისი მოხელეების მოსაქრთამავად, გოლგოთას შენარჩუნება ვერ მოუხერხებია. რა თქმა უნდა, ამისი მიზეზი არ იქნებოდა სულტნისათვის მხოლოდ საჩუქრების გაგზავნა საქართველოდან, თუმცა მისთვის აქედან მონების რეგულარულ მიწოდებას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა (ქვემოთ მოტანილი ერთი სომხური სვინაქსარის ცნობითაც, ჯაჰანშაჰის მიერ 1440 წელს საქართველოდან გარეკილი ტყვეების ერთი ნაწილი ეგვიპტეში გაუყიდიათ. ეს მასალებიც ადასტურებენ, რომ XV საუკუნეშიც ეგვიპტელ მამლუქებს შორის სხვა კავკასიელებთან ერთად ქართველებიც საკმაოდ უნდა ყოფილიყვნენ. აქ შეიძლება მოვიგონოთ დელაპორტეს ცნობა, რომ XV ს-ის მიწურულის ეგვიპტის სულტანმა ქართულის გარდა სხვა ენა არ იცოდაო). ჰიშატაკარანის ცნობა — ქართველი ბერები მათი მეფის დახმარებით რასაც ისურვებენ, აკე-

[221] Ա. Տեր-Հովհաննիսյանց, Ժամանակագրական պատմութիւն ս. Երուսաղէմի, I, Երուսաղէմ, 1890, გვ. 226—227.

თებენ კიდეცო, არ შეიძლება გავიგოთ ისე, რომ საქართველოს მეფე თუ სამცხის ათაბაგი მხოლოდ საჩუქრების წყალობით აღწევდნენ მიზანს ეგვიპტის სულტნის კარზე—მარტიროსი ხომ ძალზე მდიდარი იყო და გოლგოთასათვის არაფერს იშურებდა. ამავე დროს მარტიროსის სამწყსოს ფარგლებში ცხოვრობდნენ და სხვა ქვეყნებიდანაც იერუსალიმში მოსალოცად ჩადიოდნენ უმდიდრესი სომეხი ვაჭრები, რომელთაგან პატრიარქს დახმარება არ აკლდა. ამით აიხსნება, რომ ქართველ ხელისუფალთ მარტიროსზე ზემოქმედება საქართველოში ჩამოსული სომეხი ვაჭრების შევიწროებითაც უცდიათ და არცთუ უშედეგოდ. გარდა საჩუქრებისა, ეგვიპტისათვის უმნიშვნელო არ იყო, ალბათ, საერთო მტრების წინააღმდეგ საქართველოსთან კავშირი. ეგვიპტესთან ქართველი ხელისუფალნი მარტო წმ. ადგილებისათვის რომ არ ცდილობდნენ ურთიერთობის დამყარებას XV ს-ში, ეს ჩანს იქიდან, რომ მეფე კონსტანტინეს მიერ 1493—1494 წლებში მღვდელ-მონაზონ კირ-ნილოსის ეგვიპტეში ელჩად გაგზავნის ძირითადი მიზანი ოსმალთა წინააღმდეგ საერთო მოქმედების შესახებ შეთანხმება იყო[222]. XV ს-ის ერთ არაბულ საბუთშიც ნათქვამი ყოფილა, რომ იერუსალიმის წმ. იაკობის მონასტრის გარდა, სულტნის კარზე ქართველთა მეფის ელჩს „რაღაც სამეფო საქმეების“ შესახებაც ჰქონია საუბარი[223]. ასევე ჩვენს ჰიშატაკარანში აღნიშნული საქართველოს ხშირი კონტაქტი ეგვიპტესთან პოლიტიკურ მიზნებსაც ისახავდა ალბათ, თორემ ძნელი დასაჯერებელია, რომ გოლგოთაზე უფლებების დაკარგვას საქართველოდან ასეთი სწრაფი რეაგირება მოჰყოლოდა და თანაც არაერთხელ.

XV ს-ის 20—30-იან წლებში აზიაში ეგვიპტელთა სამფლობელოებს სხვებთან ერთად საფრთხეს უქმნიდნენ ჩაღათაელთა მბრძანებელი შაჰროხი და აყ-ყოიუნლუს თურქმენები[224]. მათ წინააღმდეგ საქართველოსთან კავშირი ეგვიპტისათვის სასურველი იქნებოდა. აღნიშნული სახელმწიფოების ცხოვრებისა და პოლიტიკური გეგმების შესახებ საქართველოში გაცილებით მეტი უნდა სცოდნოდათ, ვიდრე ეგვიპტეში; შესაძლოა, ჩვენი ქვეყნიდან სათანადო ცნობების მიწოდებითაც იყო დაინტერესებული ეგვიპტის სულტ-

[222] ი. ც ი ნ ც ა ძ ე, მასალები პოლონეთისა და საქართველოს ურთიერთობის ისტორიისათვის, თბ., 1966, გვ. 12—13, 15.

[223] Ա. Տեր-Ղևոնդյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 232.

[224] B. L e w i s, დასახ. ნაშრომი, გვ. 223; W. M u i r, დასახ. ნაშრომი, გვ. 133, 143—146.



ნის კარი. საქართველოში მცხოვრებ მაჰმადიანებისათვის მფარველობის გაწევაც ეგვიპტის სულტანს პოლიტიკური მიზნებისათვის დასჭირდებოდა. ეგვიპტის ხელისუფლებას ამით, ალბათ, ნაკლებად შემომტკიცებული, სადავო ტერიტორიების მოსახლეობის გულის მოგება ეწადა. იერუსალიმის კათალიკოსმა მარტიროსმა რამდენიმეჯერ დროებით გოლგოთას დაუფლება რომ შეძლო, ეს იქნებ იმითაც აიხსნას, რომ იმ მომენტებში ეგვიპტის აზიური სამფლობელოები გარეშე მტერთაგან მოსვენებული იყო.

**64.** ქალაქ ჯულას დასავლეთით, მდინარეების არაქსისა და კარმირ გეტის შესართავში მდებარე მაღარდის მონასტრის ბერები საქართველოდან წაყვანილ ტყვეებს ნახავდნენ მაშინ, როდესაც მათ თავრიზისაკენ მიერეკებოდნენ.

**65.** თითქოს ამ ადგილიდანაც ჩანს, რომ საქართველო საერთოდაც ან დიდი ხანია არ ემორჩილებოდა, ხარკს არ უხდიდა „თავრიზის ხანს“, ყარა-ყოიუნლუს ფადიშაჰს[225]. ჯაჰანშაჰისადმი დამორჩილება მოხარკეობას რომ გულისხმობდა უწინარეს ყოვლისა, ეს ჩანს თომა მეწოფეცის ცნობიდან[226], აგრეთვე ხელნაწერთა გადამწერ ჰოჰანესის მიერ 1458 წელს გადაწერილ სვინაქსარში შეტანილი დაღუპულ სამშვილდელთა მოსახსენებლიდან. ვინაიდან ამ ძეგლის ცნობები საყურადღებოა, აქ მოგვაქვს მისი ზოგიერთი ადგილის თარგმანი.

„ჟდ“ (14) ქაღოცს[227] და „იბ“ (22) დეკემბერს მოხსენებულ იქნან ქალაქ სამშვილდეში წამებული, დახოცილი მართლმორწმუნე, უბიწო სომეხი და ქართველი ქრისტიანები.

ურჯულო და ბილწმა მძლავრმა, თავრიზის [ხანმა], სახელად ჯჰანშამ, [ი]უსუფ ბეგის ძემ მოკლა თავისი ძმა სქანდარ ბაჰადური[228] ხანად სახელდებული მისივე შვილის მეშვეობით, ერნჯაკის ციხეში, აღმოსავლეთის ბოროტი მეფის შაჰრუხის ბრძანებითა და სურვილით. მას (ჯაჰანშაჰს) გულში ჯავრი ჰქონდა ქართველთა მეფის ალექსიანოსის მიმართ, რადგან არ მივიდა მის წინაშე მოწიწებისა და მშვიდობიანობის [ნიშნად], არც დაწესებული სამეფო ხარ-

[225] იხ. აქვე, კომენტარი 47.

[226] თ ო მ ა მ ე წ ო ფ ე ლ ი, გვ. 27.

[227] ქაღოცი ძველი სომხური კალენდრის მეხუთე თვე იყო; 1458 წელს იგი შეესაბამებოდა 27.03—25.04-ს — იხ. Բ. Թումանյան, დასახ. ნაშრომი, გვ. 286.

[228] „ბაჰადურ“-ი მუსლიმ ხელისუფალთა ტიტული იყო (იხ. D. S i n o r, «Bahadūr», EJ, ახალი გამოცემა, I, გვ. 913).

კი გადაუხადა. ამის გამო გაცოფდა ბილწი და ქრისტიანთა მოძულე, ვითარცა სისხლმოწყურებული მხეცი, შეკრიბა ლაშქარი და დააწყო რაზმებად; ანტიქრისტეს წინამორბედმა ჯჰანშამ, ყველა ურჯულოს წინამძღოლმა შეაგროვა „ირ“ (20000) სულზე მეტი, წაიყვანა ისინი და წავიდა საქართველოში[229]...

ისინი მიადგნენ ქალაქ ტფილისს, დაანგრიეს, ააოხრეს და ცეცხლს მისცეს ქალაქი, ყველა ეკლესია დააქციეს და დაბრუნდნენ უკან. ალყაში მოაქციეს ქალაქი სამშვილდე „ხ“ (40) დღის მანძილზე, გარს შემოერტყა მას შეჩვენებული, ურჯულო ჯჰანშა ბზობის დღესასწაულიდან ჩვენი ღმერთის ქრისტეს ამაღლებამდე, სასწაულის [მოხდენის] კვირაში. ქრისტიანები იმედოვნებდნენ, რომ მათი წყეული მეფე მოვიდოდა, მიეშველებოდა და გაანთავისუფლებდა მათ ურჯულოთა შევიწროებისაგან. მან უგულებელყო ისინი, ამჯობინა საკუთარი თავი გადაერჩინა, ვიდრე ქრისტიანთა წარწყმედის გამო [დაფიქრებულიყო]; მხდალი და უძლური გამოდგა, [მტრის] ერთ კაცსაც კი ვერაფერი ავნო.

შიმშილითა და წყურვილით შეწუხებულმა ქალაქელებმა ვეღარ იზრუნეს ციხის დაცვაზე. მტერმა შეუმჩნევლად გახვრიტა ქალაქის ზღუდე და შევიდა შიგ. ქალაქელებს ელდა ეცათ, შიშისაგან ძრწოდნენ; მიმართეს მძლავრს ქალაქის კართან, რომ შეეწყალებინა ისინი. მომხვდურებმა ცრუ ფიცით შეჰფიცეს შემოქმედ ღმერთს, რომ ცუდს არაფერს გიზამთო თქვენ, არ დაგხოცავთო. ქრისტიანებმა ირწმუნეს მათი ფიცი, გააღეს ქალაქის კარები და გადასცეს ქალაქი მათ. ქრისტიანები გაიყვანეს ქალაქგარეთ, ბრძანა მძლავრმა ისინი ეტანჯათ სამი დღის მაძილზე, ხოლო მათი ქონება მიეტაცებინათ ფარულად თუ აშკარად. სამი დღის შემდეგ ბრძანა მან ყველა მორწმუნე მიეხმოთ საჯარო მოედანზე. ისინი ხმლით შეიარაღებულმა ურჯულოთა მრავალრიცხოვანმა ჯარმა გარემოიცვა...

მაშინ ორმა ჭაბუკმა, მამაცმა მეომრებმა და უშიშმა მარტვილებმა დათრგუნეს შიში და ყველას გასაგონად დიდი ხმით დაიყვირეს: წყეულ არს თქვენი სჯულმდებელი მაჰმადი, ჩვენ ვართ ქრისტესა და მისი თორმეტი მოციქულის მოწაფეები, წმ. გრიგორ განმანათლებლის სულიერი შვილები...

იხუვლეს ურჯულოებმა და როგორც ცოფიან ძაღლს მიცვივდნენ მათ, ორივე მოწამე იქვე განგმირეს ისრებით. ბოროტმა მძლავრმა თქვა: როგორ გაბედეს ჩვენი წინამძღოლის დაგმობა; ყვე-

[229] ჩვენთვის დღემდე ცნობილი წყაროებიდან 1440 წელს საქართველოში შემოჭრილი ჯაჰანშაჰის ჯარის რაოდენობა მხოლოდ აქაა დასახელებული.



ლანი ხმლით გაწყვიტეთ, თავები მოკვეთეთ და მოკვეთილი თავები ქვებით გაჭეჭყეთ. მათ შეასრულეს მისი ბოროტი ბრძანება, „რ“ (1000)-ზე მეტი სული მოკლეს, მათ შორის „ხ“ (40) მოწესე, ხუცესი და დიაკონი...

ბრძანა ბოროტმა მძლავრმა, ყველა ქალი და ბავშვი დაეტყვევებინათ, „ურ“ (10.000)-ზე მეტი სული, ისინი სამუსლიმანოს[230] ყველა მხარეში გაფანტეს, მისრსა და ხორასანში...

არავის ძალუძს აღწეროს სომეხთა ნათესავის ენით გამოუთქმელი მწუხარება. ყოველივე ეს ცოდვათა ჩვენთა გამო დაგვატყდა თავს. მოწამეთა მეოხებით, მათი სასტიკი ტანჯვის გამო ქრისტე ღმერთო იხსენ ურჯულოთაგან ყველა ქრისტიანი ტყვე.

ეწამნენ ისინი სომხური წელთაღრიცხვის „პძთ“-ს (1440)“...[231]

ამ წყაროდან, აგრეთვე 1451 წლის მინაწერიდან [232] ჩანს, რომ ჯაჰანშაჰის ლაშქრის მიერ საქართველოში, კერძოდ, სამშვილდეში მოკლულთა და დატყვევებულთა დიდი ნაწილი სომხები იყვნენ. როგორც ჩანს, მტრის შემოსევის დროს ქართველები გახიზნულან, ხოლო სომხებს ეს ვერ მოუხერხებიათ[233]. საქართველოში მცხოვრებ სომეხთა თავს დამტყდარმა უბედურებამ გამოიწვია, ალბათ, ჰოჰანესის მიერ ალექსანდრე მეფის აუგად ხსენება. ქართველებს მტრისათვის წინააღმდეგობის გაწევა რომ ვერ მოუხერხებიათ, ამას თომა მეწოფეციც აღნიშნავს[234].

1440 წლისათვის საქართველოს საშინაო და საგარეო მდგომარეობა არასახარბიელო ჩანს[235] და ამის გამო არ შეხვდებოდათ მომხვდურებს აქ დიდი წინააღმდეგობა.

**66.** თემურ ლენგისა და ყარა იუსუფის ლაშქრობათა შედეგად აღმოსავლეთ საქართველოს, კერძოდ, ქვემო ქართლის მოსახლეობა ძალზე უნდა შეთხელებულიყო. გაუდაბურებულ ადგილებში ალექსანდრე I-ის დროს სომხებს გარდა, ეტყობა, ლიხსიქითური ქართველებიც დამკვიდრებულან, სხვანაირად ძნელი ასახსნელია

[230] სომხურ ტექსტში არის „ტაჭკასტან“, რომელიც ნაწარმოებია „ტაჭიკ“-ისაგან, რაც ძველ სომხურ წყაროებში მაჰმადიანებს აღნიშნავს გარკვეული დროიდან.

[231] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, გვ. 507—508, შენ. 1.

[232] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 82, აგრეთვე № 71.

[233] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 67.

[234] თ ო მ ა მ ე წ ო ფ ე ლ ი, გვ. 27—29.

[235] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 37—38; იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 56.

მტრის შემოსევისთანავე მათი გადასვლა „აფხაზეთში“, რადგან ასე უცებ დასავლეთ საქართველოში მასობრივად გადახვეწა ადვილი რომ ყოფილიყო, მტერთან პირისპირ დარჩენას იქ წასვლას ამჯობინებდნენ სომხებიც.

**67.** „მაჰდასი“-ს სომხები ეძახდნენ იმათ, ვინც მოიხილავდა და მოილოცავდა იერუსალიმის წმინდა ადგილებს[236].

**68.** თუ არ ვცდებით, სახელი „გორგასალი“ სომხურში მხოლოდ აქ გვხვდება. იმავე სოფელში წარჩინებულის სახელად „შალვას“ დადასტურებაც იქნებ შემთხვევითი არ იყოს და ეს მონაცემები აირარატის პროვინციის ამ მხარის, არაგაწოტნის ოლქის საქართველოსთან კავშირზე მიუთითებდეს. შესაძლოა, სოფელ სერკევილში წინა საუკუნეებში ქართველი კოლონისტები დამკვიდრდნენ და მათი შთამომავალნი XV ს-ის შუა ხანებისათვის უკვე გასომხდნენ. ამ სოფელში თმოგველი გადამწერის მოღვაწეობაც, ეგების, იქ ქართული გავლენის კვალის არსებობით იყოს გამოწვეული.

**69.** ვახუშტის ცნობითაც, 1444 წელს ჯაჰანშაჰი „წარმოემართა და უგრძნეულოდ მოვიდა სამცხეს, მოუჴდა ახალციხეს და ბრძოდა ძლიერად“...[237] ამ ცნობის თაობაზე ივ. ჯავახიშვილი წერდა: ჯაჰანშაჰის საქართველოში ერთი შემოსევის შესახებ სომეხი ისტორიკოსი თომა მეწოფეცი მოგვითხრობს, „მაგრამ მისი მოთხრობა შინაარსითაც ძალზე განსხვავდება და ქრონოლოგიურადაც უფრო ადრინდელ დროს, 1440 წელს ეკუთვნის. ამიტომ თავისთავად იბადება საკითხი, 1444 წლის შემოსევის ამბავი მეორე შემოსევის აღწერილობაა, თუ ორივე მოთხრობა ერთსა და იმავე შემთხვეულობას ეხება. თუ უკანასკნელი გარემოება უფრო დასაჯერებელი უნდა იყოს, მაშინ რომელი ამ ორ მოთხრობათაგანია ჭეშმარიტი? სამწუხაროდ ჯერჯერობით არც ერთი ამ საკითხთაგანის გადაწყვეტა არ შეიძლება“[238]. იმავე საკითხზე ივ. ჯავახიშვილი სხვა ადგილას აღნიშნავს: თომა მეწოფეცის მიერ მოთხრობილი ჯაჰანშაჰის შემოსევის შესახებ ქართულ წყაროებში „ცნობები ჯერჯერობით მაინც აღმოჩენილი არ არის. ბატონიშვილს ვახუშტს კი ჯეჰან-შაჰის შემოსევა 1444 წ. აქვს აღნიშნული და ეს ამბავი სულ სხვანაირადაც აქვს აღწერილი. მაგრამ არა ჩანს, თუ რა წყაროებზეა მისი ცნობა დამყარებული, ამიტომ სიმართლის გამორკვევა ძნელია“[239].

როგორც ვხედავთ, 1440—1443 წლებში გადაწერილ ხელნაწერთა არაერთ ჰიშატაკარანში იხსენიება ჯაჰანშაჰის თავდასხმა საქართველოზე[240], მაგრამ არც ერთ მათგანში, ისევე როგორც სხვა წყაროებში, არაა აღნიშნული ახალციხის დარბევა 1440 წელს; მათში ლაპარაკია ჯაჰანშაჰის მიერ მხოლოდ სამშვილდის (სხვათა შორის, სომეხი ავტორების მიერ ყარა-ყოიუნლუს თურქმენთაგან სამშვილდის აღებისა და აკლების ესოდენ მტკივნეულად განცდა უნდა ადასტურებდეს, რომ ამ ქალაქში სომხები ძირითადად ახალმოსულები იყვნენ), ან სამშვილდისა და თბილისის აღებაზე. ვასპურაკანში, ქალაქ ვანში გადაწერილი სვინაქსარის 1445 წლის ჰიშატაკარანში კი ჯაჰანშაჰის მიერ მხოლოდ ახალციხის, სამცხის დარბევაა აღნიშნული. ამავე დროს, ხელნაწერის გადამწერი კარაპეტი გვამცნობს, რომ ეს ამბავი მოხდა იმავე, სომხური წელთაღრიცხვის 894 (30. 11. 1444 წ. — 29. 11. 1445 წ.) წელს, როდესაც დასრულდა ხელნაწერის გადაწერა. გამორიცხულია, რომ კარაპეტი ჯაჰანშაჰის საქართველოზე 1440 წლის თავდასხმას გულისხმობდეს. XV ს-ის (არა უგვიანეს XVI საუკუნისა) ერთ სომხურ ქრონიკაშიც არის შემდეგი ცნობა: „პღგ“ (1444) წელს ჯჰანშამ ახალციხე დაატყვევა“[241].

ამრიგად, ქართული წყაროების ცნობა ჯაჰანშაჰის მიერ 1444 წელს სამცხის დარბევის შესახებ სინამდვილეს შეეფერება და დაბეჯითებით შეიძლება ითქვას, რომ 1440 და 1444 წლებში ყარა-ყოიუნლუს თურქმენები საქართველოს ორგზის დაესხნენ თავს.

**70.** აღსანიშნავია, რომ 1432—1447 წლებში თბილისში გადაწერილი ექვსი სომხური ხელნაწერია მოხსენიებული[242], მაშინ როდესაც 1432 წლამდე XV ს-ის არც ერთი აქაური სომხური ხელნა-

---

[236] Colophons of armenian Manuscripts, appendix, F, გვ. 451.

[237] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 282; იხ. აგრეთვე ქრონიკები, II, გვ. 255; Choronique Georgienne, traduite par M. Brosset, Paris, 1830, ქართული ტექსტი, გვ. 2.

[238] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 42.

[239] იქვე, გვ. 38; იხ. აგრეთვე ლ. მელიქსეთ-ბეგის შესავალი წერილი თომა მეწოფეცის ქართული გამოცემისადმი – თომა მეწოფელი, ¿გვ. 13—14. შდრ. დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, II, თბ., 1965, გვ. 134.

[240] იხ. აგრეთვე ჰიშატაკარანი № 82, კომენტარი 65; **Մանր ժամանակագրություններ** I, გვ. 119, II, გვ. 514.

[241] **Մանր ժամանակագրություններ** II გვ. 515.

[242] იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 50, 56, 57, 60, 77, 80. ხელნაწერების სიუხვე დროის ამ მონაკვეთიდან შემთხვევითი რომ არ არის, ამას ადასტურებს ის, რომ XV ს-ის მეორე ნახევარშიც (1452—1488 წწ). თბილისში გადაწერილი ბევრი, სახელდობრ, ცხრა ხელნაწერი იხსენიება (იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 83, 84, 86, 91, 94, 104, 108, 123, 125), რომელთაგან ხუთი 1452—1463 წლებშია გადაწერილი.

წერი არაა ცნობილი. სხვა მონაცემებთან ერთად, ეს ფაქტიც მიუთითებს იმაზე, რომ XV ს-ის მეორე მეოთხედში საქართველოს სამეფო ხელისუფლების თანხმობით თბილისში მოსულა და დამკვიდრებულა სომხური მოსახლეობის მოზრდილი ნაკადი[243]. ისევე როგორც წინა ხანებში, თბილისში სომხები XIV საუკუნეშიც ცხოვრობდნენ (მოხსენიებულია აქ გადაწერილი ამ საუკუნის ორი სომხური ხელნაწერი[244]), მაგრამ XV საუკუნესთან შედარებით მათი რიცხვი გაცილებით ნაკლები ჩანს; თემურ ლენგის ლაშქრობების შედეგად თბილისში სომეხთა რაოდენობა შესამჩნევად უნდა შემცირებულიყო და, როგორც ეტყობა, ვაჭრობა-ხელოსნობის აღორძინების მიზნით ალექსანდრე I-მა გადაწყვიტა მათი ახალი ჯგუფების დასახლება ქალაქში.

71. „ფაჲტაკარან“ თბილისის მეორე სახელად სომხური მწერლობის ძეგლებში დადასტურებულია X—XIX სს. მანძილზე[245].

72. საქართველოს მეფის, გიორგი VIII-ის ბაგრატუნად მოხსენიება მიუთითებს იმაზე, რომ სომეხთა შორის ამ დროსაც არსებობს აზრი მათი ყოფილი მეფეების, ბაგრატუნებისა და ბაგრატიონების საერთო წარმომავლობის შესახებ. როგორც ჩანს, ესეც იყო ერთ-ერთი მიზეზი იმისა, რომ შექმნილ ვითარებაში, როდესაც საკუთარი სახელმწიფო არ გააჩნიათ, თავისი მეფე არ ჰყავთ, სომხური მოსახლეობა, მისი ერთი ნაწილი მაინც, მომხრეა საქართველოს მეფის მიერ სომხეთის დაკავებისა; მათ სურთ ძლიერი იყოს ქართველთა მეფე, რათა მან შეძლოს გაუმკლავდეს საერთო, „ქრისტეს ჯვრის მტრებს“.

73. მაჰმადიანურ ქვეყნებში რაისი ქალაქის თავს ერქვა[246]. სომხეთში რაისს ან რესს ეძახდნენ სოფლის მამასახლისს, ტანუტერს[247].

74. როგორც ჩანს, XV ს-ის 30—40-იანი წლების მიჯნაზე გრიგორ ანგელაკუთეცი და მისი ოჯახი ჯავახეთში ცხოვრობდა. შემდეგ გრიგორი კიკეთში გადმოსულა საცხოვრებლად. აქ 1459 წლისათვის მის გარდა სხვა სომხებიც ყოფილან; შესაძლოა, ისინიც ახალმოსულებია, რადგან კიკეთში ამ ხანებში უკურთხევიათ ეკლესია. გრიგორი და მისიანები არც ჯავახეთის მკვიდრები იყვნენ, ისინი აქ მოსუ-

---

243 იხ. აგრეთვე ვ. ნ ა ლ ბ ა ნ დ ი ა ნ ი, დასახ. ნაშრომი, გვ. 122.

244 იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 1, 22.

245 იხ. ლ. მ ე ლ ი ქ ს ე თ - ბ ე გ ი, ძალისი-თბილისი-ფაჲტაკარანი, წიგნში: „თბილისი 1500“, თბ., 1958, გვ. 34—36.

246 ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, გვ. 144.

247 XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, გვ. LXXXIX—XC; Ս. Մ ա լ խ ա ս յ ա ն ց, Հայերէն բացատրական բառարան, IV, էջ. 157, 162.



ლან სიუნიქში მდებარე[248] სოფელ ანგელაკოთიდან ანუ ანგელაკუთიდან.

75. თარიღი აღნიშნულია ქართული წელთაღრიცხვით (150+1312=1462), რაც მეტყველებს თბილისელ სომხებზე ქართული გარემოს ზემოქმედების შესახებ.

76. აშკარაა, იგულისხმება გლდანი. ამის მიხედვით დაბეჯითებით ვერ ვიტყვით, რომ „გლგანი“ გლდანის ადრინდელი სახელი იყო. 1579 წლის სვეტიცხოვლისათვის ალექსანდრე II-ის მიერ მამულების მფლობელობის განახლების წიგნში გლდანი ამავე სახელით უკვე მოხსენიებულია[249]. „გლგანი“ გამომცემელს კითხვის ნიშნით აქვს დაბეჭდილი და საძიებელშიც არ გააქვს. შესაძლოა, ხელნაწერი ცუდად იკითხება და რადგან სომხური „გ“ და „დ“ ერთმანეთს გავს („გ“-ს თავი თუ გაეხსნა, „დ“-ს მივიღებთ), ამის გამო გამოცემაში „გლგანი“. იქნებ სახარების გადამწერის, თბილისში მოღვაწე დავითის უნებლიე შეცდომის შედეგია გლდანის გლგანად მოხსენიება. როგორც არ უნდა იყოს, თვით შესიტყვება „ჰავჭალის გლგანი“ საყურადღებოა. შეიძლებოდა გვეფიქრა, რომ ტოპონიმი გლდანი მიეკუთვნება ფართოდ გავრცელებულ იმ ტიპის ტოპონიმთა რიცხვს, როგორიცაა, მაგ., მერე, გომი, გორი//გორა, ბაკი, ჩიხა... მაგრამ სხვაგან ასეთი ტოპონიმი არ ჩანს და პირადად ჩვენთვის არც მისი ეტიმოლოგიაა ცნობილი. როგორც ეტყობა, გლდანი მჭიდროდ ყოფილა დაკავშირებული ავჭალასთან, ავჭალელებს იქ საძოვრები ჰქონიათ.

77. ამ ცნობასთან დაკავშირებით „სომეხი ხალხის ისტორიის“ მრავალტომეულის მეოთხე წიგნში აკად. ლ. ხაჩიკიანი წერს: „შემონახულია 1462 წ. ერთი საყურადღებო ცნობა თურქ ცხენოსან ავაზაკებსა და სომეხ მეომრებს შორის შეტაკების შესახებ. ათასკაციანმა თურქ მეომართა ჯგუფმა დაიბანაკა თბილისის მახლობლად და გაიტაცა ავჭალის ნახირი. სომეხ მოქალაქეთაგან 200 „კარგი ჭაბუკი“, არ იცოდნენ რა მტრის რაოდენობის შესახებ, გამოვიდა მათ წინააღმდეგ, თავიანთი ქონების დასაბრუნებლად“[250]. ჯერ ერთი, ჰიშატაკარანიდან არ ირკვევა, რომ გატაცებული ნახირი თბილისელებისა იყო, იგი უფრო ავჭალელებისა ჩანს. ამ დროს მეფე გიორგი VIII და მისი მხედრობა თბილისში არ იმყოფებოდნენ, ვახუშ-

---

248 XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, ადგილთა საძიებელი, გვ. 589; Թ. Հ ա կ ո բ յ ա ն, Հայաստանի պատմական աշխարհագրություն, էջ. 391.

249 ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 200.

250 Հայ ժողովրդի պատմություն, IV, էջ. 76—77.

ტის ცნობით, ისინი იმერეთის განმდგარ ერისთავს ებრძოდნენ[251]. ბუნებრივია, სამეფო ხელისუფლების წარმომადგენელს თბილისის მიდამოებში მოთარეშე მტრისათვის ქალაქელთაგან შემდგარი რაზმი დაედევნებინა. მეორეც, ჩვენთვის გაუგებარია, რატომ თვლის ლ. ხაჩიკიანი, რომ თბილისელთა რაზმი მთლიანად სომხებისაგან შედგებოდა. ჰიშატაკარანში ეს ნათქვამი არ არის და, ვფიქრობთ, საერთოდაც არსაიდან არა ჩანს, რომ იმ დროს თბილისის მოსახლეობა მხოლოდ სომხური იყო. როგორც აღვნიშნეთ, ამავე ჰიშატაკარანიდან ირკვევა, რომ თვით ხელნაწერის გადამწერი, სასულიერო პირი, ხუცესი დავითი ქართულ გავლენას განიცდის, კიდევ უფრო ძლიერი იქნებოდა ეს გავლენა სომეხ საერო პირებზე, ამის მიზეზი კი გაუგებარი დარჩებოდა, თუ თბილისში მხოლოდ სომხები ცხოვრობდნენ. როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ამდროინდელი თბილისელი სომხები აქ ძირითადად XV ს-ის მეორე მეოთხედში დასახლდნენ[252]. არ არის მოსალოდნელი, რომ ალექსანდრე I-ს სამეფოს დედაქალაქი მთლიანად სომხებით დაესახლებინა—როდესაც XV ს-ის 30-იან წლებში, ლორეში ბეშქენ ორბელიანის დამკვიდრების შემდეგ ამ მხარეს მრავალმა სომეხმა მოაშურა, მეფე ალექსანდრეს და სხვა ქართველ ხელისუფალთ სომხების ასე დიდი რაოდენობით ლორეში თავმოყრა და დამკვიდრება „საქართველოსთვის საზიანოდა და სახიფათოდ მიუჩნევიათ და, როგორც ეტყობა, ამ მოვლენისათვის წინააღმდეგობა გაუწევიათ კიდეც"[253]. ამის შემდეგად, სომეხთა შორის ხმა გავრცელებულა, რომ ბეშქენის მოწამვლაში ალექსანდრე მეფისა და ქართველ დიდებულთა ხელი ერია[254].

78 ვახუშტის ცნობით, სამცხის ორგული ათაბაგის წინააღმდეგ გიორგი VIII-ის ლაშქრობის დროს „ასანბეგ წარმოავლინა სპანი და სპასპეტნი ქართლსა ზედა". გაიგო რა ეს ამბავი, „მეფე უკმოიქცა სამცხიდამ და ეწყო მათ ძლიერად: არამედ იძლია მეფე გიორგი მათგან ცოდვათა ჩუენთათჳს და მოსწყდნენ უმრავლესნი სპანი მისნი ქ~სა ჩ~უჲგ, ქართულსა რ~ნა" (1463 წ.)[255]. 1461 ან 1462 წელს უზუნ ჰასანის სამცხეში მოსვლას და გიორგი მეფის წინააღმდეგ ათაბაგისათვის მიშველებას გვაუწყებენ სხვა ქართული წყარო-

---

[251] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 285; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 74—83.

[252] იხ. აქვე, კომენტარი 70.

[253] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 32.

[254] თომა მეწოფელი, გვ. 24—25; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 32.

[255] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 286, იხ. აგრეთვე გვ. 704.



ბიც[256]. ივ. ჯავახიშვილის სიტყვით, რადგან 1463 წლიდან 1477 წლამდე ქართულ და უცხოურ წყაროებში „უზუნ-ჰასანის საქართველოში შემოსევა არსად იხსენიება, 1473—74 წელს კი, როგორც ამბროსი კონტარინის მოგზაურობის აღწერილობა ამტკიცებს, უზუნ-ჰასანს სომხითი სჭერია და ლორის ციხე და ველიც სპარსეთის საბრძანებელს ჰკუთვნებია, ამიტომ უნდა ვიფიქროთ, რომ უზუნ-ჰასანი ვითომცდა ყუარყუარეს მისაშველებლად მართლაც უნდა შემოსულიყოს საქართველოში და სწორედ ამ დროითგან მოყოლებული ლორის ციხეში თავისი მეციხოვნენი ჩაეყენებინოს და ლორის მთელი ველიც თავის საბრძანებლად გაეხადოს"[257].

ადვილი შესაძლებელია, რომ ქართველებს ლორე ჯერ კიდევ 1440 წელს, ჯაჰანშაჰის შემოსევის დროს დაეკარგათ. 1458 წელს ჰაღპატის მონასტერში გადაწერილი ხელნაწერის ჰიშატაკარანიდან თითქოს ჩანს, რომ ამ დროს ლორეს „ქვეყანა" საქართველოს სამეფოში შედიოდა. ხელნაწერის გადამწერ ჰოჰანესის სიტყვით, მას წერა დაუსრულებია „სომხური წელთაღრიცხვის „ჯჱ"-ს (1458), მეფეთა საჯდომ ქალაქ ვაღარშაპატში უფალ გრიგორის მამამთავრობისას... სისხლისმსმელი მხეცის, ჯჰანშაჰ თურქმენის სომეხთა სახლზე ბატონობის დროს, ღვთივდაცულ ლორეს გავარში"[258]... ამდროინდელი თვით სომეხი ავტორებიც ლორეს „სომეხთა სახლის" ნაწილად არ თვლიან, იგი მათთვის „უცხო ქვეყანაა"[259], ე. ი. საქართველოა. ლორეს „ღვთივდაცულობაც", ალბათ, იმაზე მიუთითებს, რომ იქ „სისხლისმსმელი მხეცის", ჯაჰანშაჰის ხელისუფლება არ ვრცელდებოდა, ეს მხარე საქართველოს ეკუთვნოდა. ჰიშატაკარანში ქართველთა მეფის მოუხსენებლობა, მართალია, დამაფიქრებელია, მაგრამ აქედან გამომდინარე დაბეჯითებით იმის თქმა არ შეიძლება, რომ ლორე 1458 წელს საქართველოს არ ეკუთვნოდა.

---

[256] იხ. ქრონიკები, II, გვ. 281; მცირე ქრონიკები (კინკლოსების ისტორიული მინაწერები), ტექსტები გამოსცა, შესავალი წერილი და კომენტარები დაურთო ჯ. ოდიშელმა, თბ., 1968, გვ. 27, 37; ქართლის ცხოვრება, II, გვ. 478; Chronique Georgienne, ქართული ტექსტი, გვ. 2.

[257] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 83—84 (ხაზგასმა ავტორისაა); შდრ. მცირე ქრონიკები, კომენტარი 31, 33, გვ. 98—99.

[258] XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, გვ. 98.

[259] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 58.

გიორგი VIII-ის მოუხსენებლობა, იქნებ, მისი ხელისუფლების სისუსტემაც განაპირობა.

როგორც ჩანს, უზუნ ჰასანს საქართველოში 1466/7 და 1472/73 წლებშიც ულაშქრია[260] და თუ ლორე საქართველოს ეკუთვნოდა, იგი ამ ლაშქრობების დროსაც შეიძლებოდა მიეტაცებინა მტერს. მაშასადამე, აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოსადმი ლორეს კუთვნილება 1473—74 წლებისათვის ვერ გამოდგება იმის საბუთად, რომ უზუნ ჰასანს საქართველოში 1462 წელსაც ულაშქრია. ამ ლაშქრობის შესახებ ქართული წყაროების ცნობებს, შესაძლოა, მხარს უჭერდეს თბილისში 1462 წელს გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანის ცნობა თბილისის სანახებში ათასკაციანი თურქთა რაზმის თარეშის შესახებ. იქნებ, ეს თურქები საქართველოში შემოჭრილი უზუნ ჰასანის ლაშქრის ნაწილია. ყოველ შემთხვევაში, ადვილი შესაძლებელია ისინი აყ-ყოიუნლუს თურქმენები იყვნენ და თუ ამ დროს უზუნ ჰასანი საქართველოში არ ყოფილა, ეგების ამ ათასკაციანი რაზმის მოქმედება დაედო საფუძვლად ქართული წყაროების ცნობებს აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰის მოსვლის შესახებ. თუ ეს ასეა, მაშინ თურქთა თბილისის სანახებში თარეში, შესაძლოა, მართლაც გამიზნული იყო იმისათვის, რომ გიორგი VIII-ს ყურადღება აქეთკენ გადმოეტანა და ორგული ქვეშევრდომებისათვის დროებით მაინც თავი მიენებებინა.

**79.** სომხურ ტექსტში არის „დეფალ“, რაც ქართული „დედოფალ“-იდან მომდინარეობს.

**80.** ამ მინაწერის მიხედვით, ბაგრატ VI 1465 წელს უკვე საქართველოს მეფეა. ბაგრატის ერთი ინდიქტიონიანი სიგლითაც ირკვევა, რომ იგი 1465 წელს გამეფდა[261]. სომხურ მინაწერში გიორგი VIII-ის შეპყრობაც თითქოს 1465 წლითაა დათარიღებული, მაგრამ ეს ცნობა მომდევნო ცნობასთან რომ შევათანხმოთ, უნდა მივიღოთ, რომ უკანასკნელი ერთი წლის მანძილზე მომხდარ ამბებს გულისხმობს ავტორი და არა მაინცდამაინც 1465 წლისას. მაშასადამე, გიორგი მეფე სამცხის ათაბაგს შეუპყრია 1464[262] და არა

260 И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 175; რ. კიკნაძე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინსტიტუტის შრომები, ტ. VII, თბ., 1964, გვ. 118, 122.

261 იხ. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 95.

262 იხ. აგრეთვე ჯ. ოდიშელი, აღმოსავლეთ საქართველოს პოლიტიკური ისტორიისათვის (XIV—XVII სს.), წიგნში: XIV—XVIII სს. რამდენიმე ქართული ისტორიული დოკუმენტი, თბ., 1964, გვ. 82, შენ. 44.



მომდევნო წლებში, როგორც ეს ზოგიერთ ქართულ წყაროშია აღნიშნული[263].

უსაფუძვლო არ უნდა იყოს მინაწერის ცნობა იმის შესახებ, რომ გიორგი VIII-ის შემდეგ ცოტა ხანს უმეფია მის ძმისწულს კონსტანტინეს, რომელიც მოგვიანებით ხანგრძლივად მეფობდა ქართლში. ალბათ, ამითაა გამოწვეული, რომ იგი საბუთებში მეფეს უწოდებს თავს ჯერ კიდევ ბაგრატის მეფობის დროს[264]. თვით ბაგრატ VI 1468 წლის სიგელში, რომელიც კონსტანტინეს სახელითაცაა გაცემული, მას ძმად და „პატრონად“ იხსენიებს[265]. 1472 წ. ერთი მინაწერი თ. ჟორდანიამ ასე წაიკითხა: „აქა [ქართ]ლი [დაიპყრა] ბაგ[რატ მეფემ და კე] გარდ[აავლო]“[266]. ამ ცნობაში ასახული უნდა იყოს შედარებით ადრინდელი ამბავი და უნდა მიუთითებდეს იმაზე, რომ გიორგი VIII-ის შემდეგ ძალაუფლება კონსტანტინეს ეკუთვნოდა. ვახუშტიც გვამცნობს, რომ „შემდგომად მეფისა გიორგისა დაჯდა ძე მისი კოსტანტინე“[267], თუმცა აქ მას ბევრი რამ არეული აქვს.

1466 წლის ჯავახიშვილებისადმი კონსტანტინე მეფის წყალობის სიგელში ნათქვამია: „მას ჟამს, ოდის ღმრთისა გარეგანმან ყუარყუარე პატრონსა ბიძასა ჩუენსა მეფესა გიორგის უღალატა და ჩუენსაცა ღალატსა და ავსა აპირებდა, ღმერთმან მოგუარჩინა, წამოუველთ და თქუენ დიდი ვალი და ნამსახური დაგუდევით, გორის ციხეს შემოგუყევით და დაგუამაგრეთ და ისრე დაჭირებულს ქუთათის ციხეს შეგუიდევით და იქიცა დიდი გუმსახურეთ“[268]. ივ. ჯავახიშვილი ამ ცნობას ისე განმარტავს, რომ ათაბაგის შიშით კონსტანტინეს გორის ციხეშიც აღარ ედგომებოდა და ამის გამო მიაშურა მან ქუთაისს. „რაკი ქუთაისი და დასავლეთი საქართველო

263 იხ. მცირე ქრონიკები, გვ. 27, 37, კომენტარი 34 (გვ. 100); ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 87—88, 94.

264 ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 134; ჯ. ოდიშელი, დასახ. ნაშრომი, გვ. 84—85.

265 ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 137.

266 ქრონიკები, II, გვ. 290.

267 ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 383. აღსანიშნავია ისიც, რომ 1471 წ. 12 აპრილით დათარიღებულ წერილში უნგრეთის დესპანი ვენეციიდან იტყობინებოდა იქ საქართველოს მეფის კონსტანტინეს ელჩობის ჩასვლის შესახებ (იხ. ე. მამისთვალიშვილი, საქართველოს საგარეო ურთიერთობის ისტორიიდან XV ს. 70-იან წლებში, მაცნე, ისტორიის სერია, 1971, № 3, გვ. 78; L. Tardy, Les problemes interieurs de la Georgie du XVI$^{e}$ siècle. Bedi Kartlisa, XXXIII (1975), გვ. 193).

268 ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 134.

ბაგრატ მეფეს ეჭირა, გასაოცარია, რომ კონსტანტინემ ქუთაისის ციხეში შესვლა მოახერხა. საფიქრებელია, რომ ეს უნდა იმ დროს მომხდარიყო, როდესაც ბაგრატ მეფე ქართლის დასაპყრობად იყო აღმოსავლეთ საქართველოში გადმოსული“-ო, დასძენს გამოჩენილი მეცნიერი[269].

რადგან საბუთი საქართველოში ბაგრატის მეფობის დროსაა გაცემული და მაშინ კონსტანტინე ემორჩილებოდა მას, შესაძლოა, სიგელში ზოგი რამ განგებაა გაბუნდოვნებული. ზემოთ მოტანილი მასალების გათვალისწინებით, ვფიქრობთ, სიგელის ცნობა შეიძლება გავიგოთ ისე, რომ გიორგი VIII-ის დატყვევების შემდეგ კონსტანტინეს განუზრახავს ტახტზე ასვლა, გადაუწყვეტია დაემორჩილებინა დასავლეთ საქართველოც და დროებით ქუთაისის ციხის დაკავებაც მოუხერხებია.

**81.** ამ ჰიშატაკარანის მიხედვით შეიძლებოდა გვეფიქრა, რომ „განძაკის (განძის) ქვეყანაში“ მდებარე გარნაკერის მონასტერი საქართველოს საზღვრებში იყო მოქცეული. მაგრამ იმავე მხატვარ აზარიას მიერ 1468 წელს შემკობილი სახარების ჰიშატაკარანიდან ჩანს, რომ მონასტერი ჯაჰანშაჰისადმი დაქვემდებარებულ ტერიტორიაზე მდებარეობდა[270]. აზარია ქართველი მეფის ძლიერებასა და ძლევამოსილებას ნატრობს იმიტომ, რომ, როგორც ზემოთაც აღვნიშნეთ, სომხებს სურთ კავკასიაში გადარჩენილ ერთადერთ ქრისტიანულ სამეფოს აღმოაჩნდეს ძალა ებრძოლოს საერთო მტრებს. გარდა ამისა, როგორც უკვე არაერთხელ ითქვა, XV საუკუნეში საქართველოს მრავალრიცხოვანმა სომხობამ მოაშურა. ჩვენში მოსულან და დამკვიდრებულან განძელი სომხებიც[271]. შესაძლოა, ამანაც განაპირობა გარნაკერის მონასტერში მოღვაწე მხატვრის, აზარიას კეთილგანწყობილება საქართველოსა და მისი მეფის მიმართ. მეზობელ სომხურ პროვინციებში ასეთი განწყობილების არსებობა კი აადვილებდა საქართველოსთან მათ შემოერთებას, როდესაც საამისოდ ოდნავ მაინც ხელსაყრელი ვითარება შეიქმნებოდა.

**82.** როგორც ჩანს, იგულისხმება ქარელის რაიონში, დასავლეთ ფრონეს ხეობაში მდებარე სოფელი ბრეძა. არ არის მოსალოდნელი, XV ს-ის მეორე ნახევარში მას ბრეწა რქმეოდა; ვახუშტი სოფ. ბრეძის გარდა იქვე იხსენიებს მდ. ბრეძის-წყალსაც[272], რაც ტოპონიმ „ბრეძას“ სიძველეზე უნდა მიუთითებდეს. ძ და წ-ს მონაცვლეობის შემთხვევები იშვიათად ძველ სომხურშიც გვხვდება, მაგ., ჰნძან-ის (საწნახელი) მაგიერ—ჰნწან[273], ხოლო საშუალო სომხურში იგი ხშირია; ასე მაგ., მხარგრძელი>მხარგრწელი//ხარკრწელი, ანდარძ>ანდარწ, წინამძღვარ>წინამწღორ და სხვა[274].

**83.** ჰოვანის ბერი, ვარდან და ეზეკიელ მღვდლები ბრეძელები უნდა იყვნენ. აქედან გამომდინარე შეიძლება ვიფიქროთ, რომ ბრეძაში სომხები დიდი რაოდენობით ცხოვრობდნენ იმ დროს, მაგრამ ადვილი შესაძლებელია, მოხსენიებული პირები თავად იყვნენ ბრეძაში შეხიზნულები და არა მათი წინაპრები; ასეთ შემთხვევაში ბრეძაში სომეხთა სიმრავლეზე ლაპარაკი დაბეჯითებით აღარ შეიძლება. როგორც მრავალგზის აღვნიშნეთ, XV საუკუნეში საქართველოს მრავალრიცხოვანმა სომხობამ მოაშურა. ბრეძაში სომეხთა ახალმოსულობაზე უნდა მეტყველებდეს შემდეგი: თუ ბერი ჰოვანისი იქ ახალი დამკვიდრებული არაა, მაშინ საფიქრებელია, რომ ამ სოფელში სხვა სომეხი ბერებიც იყვნენ, არსებობდა სომხური მონასტერი; ასეთ შემთხვევაში ბრეძელ სომხებს აღარ დასჭირდებოდათ, რომ მათთვის სახარება გორელ თანამემამულეს ეჩუქებინა, მას ადგილზევე დაამზადებდნენ.

**84.** ვფიქრობთ, ჰიშატაკარანიდან ნათლად ჩანს, რომ ამ დროისათვის სამცხეში არსებობდა პირველი ექიმის, „მთავარი ექიმის“ თანამდებობა და ის ხოჯა ევაჩს (ვაჩეს) სჭერია. სხვანაირად ძნელია გავიგოთ ევაჩის მიმართ ნახმარი გამოთქმები: „სახელდებულია სამცხის მკურნალად“, „ღვთის განგებით სამცხის ქვეყნის მკურნალია“; ამ მხრივ საყურადღებოა აგრეთვე, რომ კარაბადინის გადამწერი ჰაკობი სხვა მკურნალთ და საერთოდ მკითხველებს თხოვს ილოცონ ევაჩისა და მისი ვაჟის სიცოცხლისათვის. ფიქრობენ, რომ ევაჩი წიგნის მომგებელი უნდა ყოფილიყო[275]. თუ ეს ასეა, მაშინ შეიძლება ხელნაწერის გადამწერი ამის გამო შესთხოვს მკითხველებს ევაჩისა და მისი ვაჟისათვის ლოცვას. მაგრამ, ვფიქრობთ, ევაჩი წიგნის მომგებელი რომ იყოს, მოსალოდნელია, რომ ჯერ ერთი, ჰიშატაკარანში ეს გარკვევით იქნებოდა აღნიშნული, მეორეც, გადამწერი ჰაკობი მოიხსენიებდა მისი ოჯახის სხვა წევრებსა და

---

[269] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 88.

[270] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 100.

[271] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 54, კომენტარი 51.

[272] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 375.

[273] ი. შილაკაძე, ძველი სომხური ენის გრამატიკა, თბ., 1975, გვ. 100.

[274] Ա. Ավագյան. Վիմական արձանագրությունների հնչյունաբանություն. Ե., 1973, გვ. 250—254, 272—275.

[275] Л. А. Оганесян, История медицины в Армении, III, Ереван, 1946, გვ. 95; XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, პირთა საძიებელი, გვ. 350.

მახლობლებსაც, როგორც ჩვეულებრივ ხდება ხოლმე. გარდა ამისა, არ ჩანს, რომ ევაჩს ხელნაწერი შეეწიროს მონასტრისათვის, ის თუ მომგებელი არის ხელნაწერისა, მას თავისი საჭიროებისათვის შეიძენდა; ამ შემთხვევაში კი, ჰიშატაკარანში სხვა მკურნალთ და საერთოდ მკითხველებს აღარ თხოვდნენ ევაჩისა და მისი ვაჟის სიცოცხლისათვის ელოცათ, რადგან არ არის მოსალოდნელი, რომ ევაჩისა და მისი შვილის სიცოცხლეში ხელნაწერით ასე საყოველთაოდ ესარგებლათ გარეშე პირებს. ასე რომ, უფრო ბუნებრივია დავუშვათ, ევაჩის „მთავარი ექიმობის“ გამო ითხოვს ჰაკობი მისი დღეგრძელობისათვის ლოცვას. რაც შეეხება იმას, რომ ევაჩის ვაჟის მურადბახშისათვისაც უნდა ეთხოვათ ღვთისგან სიცოცხლე, ეს უნდა აიხსნას იმით, რომ მურადბახშიც ექიმი უნდა ყოფილიყო, ანდა მას ამზადებდნენ, ზრდიდნენ მკურნალად.

როგორც ეტყობა, შემთხვევითი არ უნდა იყოს ევაჩის ხოჯას ტიტულით მოხსენიება. XIII ს-ის დასაწყისში, „წიგნი სააქიმოჲ“-ის ანდერძში ამ წიგნის მთარგმნელიც „ხოჯა ყოფილად“ იწოდება; რადგან ამ ხელნაწერის ანდერძი ჩვენი შემდგომი მსჯელობისათვის მნიშვნელოვანია, მოვიტანთ მას აქ მთლიანად: „ესე წიგნი სააქიმოჲ, ოდეს რუქანდან სულტანი კარნუ ქალაქისა კართა ზედა გააქციეს, მუნით ალაფად მოიღეს. ქრისტეს მიერ პატრონმან ჭყონდიდელმან, მისმან მწიგნობართ-უხუცესობამან, პროტოჲუპერტიმოსმან და ვაზირთა ყოველთა უპირველესმან, კაცმან გონება მოზავმან და სამღრთოჲთა მსჯავრითა მართლმსაჯულმან და ჴელის-მპყრობელმან ულონოთა ქურივთამან, ქართულად მათარგმანინა მე, მიწასა მათსა ხოჯა ყოფილსა“[276].

ცხადია, ხოჯა მთარგმნელის ადრინდელი სახელი არაა, რადგან ამ შემთხვევაში იგი თავის ახალ სახელსაც დაასახელებდა. იმ დროს ჩვენში ასეთი სახელის არსებობა არც არის სავარაუდო. მოსალოდნელია, რომ წიგნის მთარგმნელი თავის ყოფილ თანამდებობაზე მიგვითითებს; თანამდებობა კი, მას მკურნალობის დარგში უნდა სჭეროდა, რადგან „წიგნი სააქიმოჲს“ მთარგმნელი უდავოდ ექიმი იყო[277]. მწიგნობართუხუცესი უბრალო პიროვნებას არ დაავალებდა მნიშვნელოვანი წიგნის თარგმნას; აღსანიშნავია ისიც, რომ მთარგმნელი „ხოჯა ყოფილობას“ ხაზგასმით აღნიშნავს, მაშინ როდესაც

[276] Е. Такайшвили, Описание рукописей «Общества распространения грамотности среди грузинского населения», ტ. I, ნაკვეთი 1—4, ტფ., 1904, გვ. 641.

[277] წიგნი სააქიმოჲ, ლ. კოტეტიშვილის გამოცემა, ტფ., 1936, გვ. XXV; მ. შენგელია, ქართული მედიცინის ისტორია, თბ., 1970, გვ. 130.



თავის სახელსაც არ გვამცნობს; ეს ყველაფერი უნდა მიუთითებდეს იმაზე, რომ იგი ადრე დიდი თანამდებობის ექიმი იყო.

გამოთქმულია მოსაზრება, რომ „წიგნი სააქიმოჲ“ გელათის აკადემიაში თერაპიის ანუ „აქიმობის“ ერთ-ერთ სახელმძღვანელოს წარმოადგენდა[278]. შესაძლოა, ამ წიგნის თარგმნის დროს გელათში მოღვაწეობდა, მასწავლებლობდა „ხოჯა ყოფილიც“. გელათის მონასტერი ხომ სამეფო იყო და მწიგნობართუხუცესთან მჭიდროდ დაკავშირებული.

სიტყვა „ხოჯა“ ქართულში სპარსულიდანაა შემოსული. აღსანიშნავია, რომ ი. იაგელოს ლექსიკონში პირველ რიგში ამ სიტყვის შემდეგი მნიშვნელობებია დასახელებული: კეთილშობილი ადამიანი, დიდვაჭარი, ექიმი, პროფესორი, მასწავლებელი[279]...

ამგვარად, როგორც ჩანს, XII—XV საუკუნეებში დიდი თანამდებობის ექიმს, კერძოდ, „მთავარ ექიმს“ საქართველოში ხოჯას ეძახდნენ.

**85.** 1475 წლის 30 სექტემბერს თბილისში ჩამოსული ა. კონტარინიც აღნიშნავს, რომ ერთი წელია ქალაქში შავი ჭირი ყოფილა მოდებული[280]. ბუნებრივია, ამ ხნის მანძილზე თბილისი და ალბათ საქართველოს სხვა მხარეებიც ძლიერ დაზარალდებოდნენ. ესეც იქნებოდა ერთ-ერთი მიზეზი იმისა, რომ მომდევნო წელს აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰმა უზუნ ჰასანმა ყოველგვარი წინააღმდეგობის გარეშე დაიკავა თბილისი.

**86.** წლის დასაწყისად, ეტყობა, იგულისხმება 11 აგვისტო, რადგან მზე ღრიანკალის თანავარსკვლავედში ოქტომბერშია[281]. ბასიანში მდებარე სოფ. ეგეპატში გადაწერილი ხელნაწერის 1477 წლის ჰიშატაკარანშიც ნათქვამია, რომ უზუნ ჰასანმა საქართველოში სალაშქროდ ჯარი შეკრიბა 1476 წ. სექტემბერში[282]. რადგან იტალიელი ელჩები ბარბარო და ანჯოლელო აყ-ყოიუნლუს ფადიშაჰის მიერ საქართველოს დაპყრობასა და თბილისის დაკავებას 1477 წელს

[278] მ. შენგელია, დასახ. ნაშრომი, გვ. 125—126.

[279] И. Ягелло, Полный персидско-арабско-русский словарь, Ташкент, 1910, გვ. 598.

[280] Travels to Tana and Persia, by Barbaro and Contarini, წიგნში: A Narrative of italian Travels in Persia in the 15-th and 16 th Centuries, London, 1873, გვ. 143; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 172.

[281] იხ. ეტლთა და შვდთა მნათობთათჳს, გამოსცა, წინასიტყვაობა და ენობრივი მიმოხილვა დაურთო ა. შანიძემ, თბ., 1975, გვ. 7; ს. ორბელიანი, ლექსიკონი ქართული I, თბ., 1966, გვ. 282—283 (სიტყვა ზოდიაქოსთან).

[282] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 111.

აღნიშნავენ, ამიტომ ივ. ჯავახიშვილი თვლის, რომ „ქართულ წყაროებში მოყვანილი თარიღი 1476 წ. მცდარია“[283]. ზემოთ დასახელებულთა გარდა, კიდევ ორ ჰიშატაკარანშია აღნიშნული 1476 წელს უზუნ ჰასანის თავდასხმა საქართველოზე[284].

ერთი სომხური ქრონიკის ცნობით, რომლის შემდგენელი XVI ს-ის პირველი ნახევრის მოღვაწე უნდა იყოს, უზუნ ჰასანს საქართველოში ულაშქრია როგორც 1476, ასევე 1477 წელსაც[285]. 1477 წლის ლაშქრობა ზოგიერთ ჰიშატაკარანშიცაა მოხსენიებული[286]. ასეთ ვითარებაში, ქრონიკის მოტანილ ცნობას 1476—1477 წლებში ორი ლაშქრობის შესახებ, ეტყობა, ანგარიში უნდა გაეწიოს. საინტერესოა, რომ იმავე ქრონიკის ავტორის სიტყვით, 1477 წ. ლაშქრობის დროს უზუნ ჰასანი „დაიჭრა წმ. გიორგისაგან, მოვიდა და მოკვდა“[287]. არ არის სავარაუდო, რომ აყ-ყოიუნლუს მბრძანებელი ბრძოლაში დაიჭრა, უფრო მოსალოდნელია, რომ მას საქართველოში რაიმე სენი შეეყარა. 1478 წლის ჰიშატაკარანის ცნობით, უზუნ ჰასანი „უბოროტესი სიკვდილით მოკვდა, როგორც შეჩვენებული ყრმათა მკვლელი იროდი“[288]. თუ ამ პარალელის გავლება საფუძვლიანია და არა შემთხვევითი, მაშინ ფადიშაჰს რაღაც მძიმე სენი შეყრია. XV—XVI საუკუნეთა ისტორიკოსი ფადლალაჰ იბნ რუზბეჰანიც გადმოგვცემს, რომ 881 (1476/7) წელს საქართველოში ლაშქრობის შემდეგ უზუნ ჰასანი შეუძლოდ შეიქნა და მალე გარდაიცვალა (1478 წ. 5 იანვარს)[289].

87. აყ-ყოიუნლუს თურქმენთა ჯარის რაოდენობა სინამდვილეში გაცილებით ნაკლები უნდა ყოფილიყო[290].

88. მსგავსი ცნობა დღემდე ცნობილ არც ერთ წყაროში არ

---

[283] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 117; იხ. აგრეთვე მცირე ქრონიკები, კომენტარი 38, გვ. 101.

[284] იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 109, 113; იხ. აგრეთვე რ. კიკნაძე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, გვ. 122, შენ. 48.

[285] **Մանր ժամանակագրություններ**, I, გვ. 140, 143.

[286] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 112, 115.

[287] **Մանր ժամանակագրություններ**, I, გვ. 143.

[288] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 116.

[289] იხ. რ. კიკნაძე, ფადლალაჰ იბნ რუზბეჰანის „თარიხე ალამ-არაიე ამინი“, კავკასიურ-ახლოაღმოსავლური კრებული, II, თბ., 1962, გვ. 282.

[290] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 117; რ. კიკნაძე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, გვ. 118.



გვხვდება; იგი მრავალმხრივ საყურადღებოა. უზუნ ჰასანმა საქართველო იოლად დაიმორჩილა, რაც მკვლევართ სამართლიანად უკვირდათ, რადგან იმ დროს ჩვენი ქვეყნისათვის არც თუ ისე მრავალრიცხოვანი მომხდური მტრის გამკლავება შეუძლებელი არ უნდა ყოფილიყო. მტრისათვის წინააღმდეგობის გაუწევლობას მისი მოულოდნელი თავდასხმით, ბრძოლისათვის ქართველების მოუმზადებლობით ხსნიდნენ. როგორც ეტყობა, უზუნ ჰასანმა მარჯვედ შეარჩია დრო საქართველოზე თავდასხმისათვის, ისარგებლა ბაგრატისა და მისი მხედრობის დაღესტანში ყოფნით. როგორც აღვნიშნეთ, შესაძლებელია, რომ 1476—77 წლებში უზუნ ჰასანს ორჯერ ელაშქრა საქართველოში. ალბათ, დაღესტნიდან დაბრუნებული ბაგრატი არ აპირებდა მას დამორჩილებოდა და ამან გამოიწვია 1477 წლის ლაშქრობა.

მაშინ როდესაც საქართველოს სამეფოს საშინაო და საგარეო მდგომარეობა მტკიცე არ ჩანს, ბაგრატ VI-ის ლაშქრობა დაღესტანში „ჯავრის საყრელად“ გამოწვეული იქნებოდა იმით, რომ, როგორც ეტყობა, უკვე XV საუკუნეში საქართველოს მოწინააღმდეგე მაჰმადიანური სახელმწიფოები ახერხებდნენ გამუსლიმანების გზაზე დამდგარ დაღესტნელთა მოსევას საქართველოზე[291].

საუკუნეების მანძილზე საქართველოს პოლიტიკური და კულტურული გავლენის ქვეშ მყოფი დაღესტნის მხრივ სამტრო მოქმედებას საქართველოს ხელისუფალნი, რა თქმა უნდა, ადვილად ვერ შეურიგდებოდნენ. დაღესტანზე საქართველოს გავლენის შენარჩუნებისათვის, როგორც ჩანს, უზრუნია ალექსანდრე I-ს[292]. ეტყობა, ამ მიმართულებით მის პოლიტიკას აგრძელებდა მეფე ბაგრატიც[293].

**89.** ამ დროს გოლგოთაზე ქართველების მიერ სომეხი ბერების შევიწროების შესახებ გვამცნობს იერუსალიმში 1475 წელს გადაწერილი ხელნაწერის 1476 წლის მინაწერიც[294]. როგორც ეტყობა, ქართველებსა და სომხებს შორის გოლგოთასათვის დავა XV ს-ის 30-იანი წლების[295] შემდეგაც გრძელდებოდა[296]. როგორც ჯვრის მო-

---

[291] იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 56.

[292] იხ. თ. ბოცვაძე, საქართველო-დაღესტნის ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1968, გვ. 25—27.

[293] შდრ. იქვე, გვ. 25.

[294] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 107, აგრეთვე **Մանր ժամանակագրություններ**, I, გვ. 320; G. Peradze, დასახ. ნაშრომი, გვ. 218.

[295] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 64, კომენტარი 63.

[296] იხ. აგრეთვე G. Peradze, დასახ. ნაშრომი, გვ. 218, შენ. 2.

ნასტრის ერთი ალაპიდან (№ 252) ჩანს, გოლგოთასათვის თვით მეფე ბაგრატს უზრუნია: „ალექსანდრეს ძმისწულმ(ა)ნ ბ~გრატ გოლგოთა იშოვაო, გუნბადი ალაშენა ქრონიკონსა ას სამოცდა ოთხსა“ (1476 წ.)[297]. ამავე დროს ქართველებს მოუნდომებიათ იერუსალიმის სომეხთა საკათალიკოსო საყდარს, წმ. იაკობის მონასტერსაც დაუფლებოდნენ[298], რომელიც ადრე მათ ეკუთვნოდათ. ეს მონასტერი ქართველებისაგან სომეხი ბერების ხელთ XII საუკუნეში გადასულა[299].

საფიქრებელია, რომ ეგვიპტის სულთანთან, ალ-აშრაფ საიფ ად-დინ კაიტ-ბეისთან (1468—1496) ურთიერთობის დამყარება, მისი „მოსყიდვა“ ბაგრატ VI-ს მხოლოდ გოლგოთაზე და წმ. იაკობის მონასტერზე ქართველთა უფლებების მოპოვებისათვის არ ენდომებოდა (ასე რომ იყოს, მაშინ ძნელი ასახსნელია, თუ დროებით მაინც რატომ ვერ მოახერხეს ქართველებმა წმ. იაკობის მონასტრის დაბრუნება). ამ ხანებში მათ საერთო მტრები ჰყავდათ; ოსმალეთი და აყ-ყოიუნლუს სახელმწიფო საფრთხეს უქმნიდნენ როგორც საქართველოს, ასევე ეგვიპტესაც[300]. შედარებით უკეთ ჩანს, რომ ეგვიპტის იმავე სულთანთან 1493—94 წლებში ქართლის მეფე კონსტანტინეს მიერ გაგზავნილი ელჩობის ძირითადი მიზანი ოსმალთა წინააღმდეგ საერთო მოქმედების შესახებ შეთანხმება უნდა ყოფილიყო[301] და არა იერუსალიმის წმ. ადგილებისათვის ბრძოლა. ამრიგად, XV ს-ის 70-იან წლებში საქართველოს კავშირი ეგვიპტესთან სრულიად ბუნებრივი, დასაშვები ჩანს: გოლგოთაზე ქართველების მიერ უფლებების მოპოვება ამ კავშირის შედეგიც უნდა იყოს და არა მხოლოდ სულთნის „მოსყიდვისა“.

**90.** XV ს-ის 30-იან წლებში მარტიროს კათალიკოსის მიერ განახლებული ტრიფორიუმი, „ახალი გოლგოთა“[302] მალე დაზიანებულა, ღვთისმსახურება შეუძლებელი გამხდარა. ადგილობრივ

[297] ე. მეტრეველი, მასალები იერუსალიმის ქართული კოლონიის ისტორიისათვის, გვ. 102, 170—171.

[298] იხ. Ա. Տեր-Հովհաննիսյանց დასახ. ნაშრომი, გვ. 233.

[299] A. Sanjian, დასახ. ნაშრომი, გვ. 170.

[300] W. Muir, დასახ. ნაშრომი, გვ. 170, 174—178; И. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 174—175; დ. ჯანელიძე, ბ. სილაგაძე, ქართველი მამლუქები ეგვიპტესა და ერაყში, თბ., 1967, გვ. 26—27.

[301] ი. ცინცაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 12—13, 15.

[302] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 64.



ხელისუფლებას სომხებისათვის მისი განახლების უფლება არ მიუცია, ვიდრე ამის თაობაზე სულთნის ბრძანება არ მიუღია[303].

**91.** სხვა ჰიშატაკარანების ცნობით, თურქმენებს საქართველოში 1476 წლის ლაშქრობის დროს 32.000 სული დაუტყვევებიათ, ხოლო 48.000 გაუწყვეტიათ[304]. 1477 წლის ერთ ჰიშატაკარანში დასახელებულია 30.000 დატყვევებული და ამდენივე დახოცილი, 1478 წლისაში — 40.000 დატყვევებული[305], მხოლოდ არ ჩანს, თუ რომელი წლის ლაშქრობის შედეგად მოხდა ეს.

ჯ. ანჯოლელოს ცნობით, უზუნ ჰასანს საქართველოდან დაახლოებით 5.000 ტყვე წაუყვანია[306]. შესაძლოა, ეს ცნობები ასე მკვეთრად იმიტომ განსხვავდებიან ერთმანეთისაგან, რომ სხვადასხვა ლაშქრობას გულისხმობენ. არც ის არის გამორიცხული, რომ ჰიშატაკარანებში დატყვევებულთა რიცხვი გაზვიადებული იყოს, თუმცა ასეთ შემთხვევაში მოსალოდნელია, რომ დამრგვალებული რიცხვი დაესახელებინათ და არა 32.000, როგორც ეს ო რ ს ხ ვ ა დ ა ს ხ ვ ა ა დ გ ი ლ ა ს დაწერილ ჰიშატაკარანშია, ან 36.000. იქნებ, ანჯოლელო განგებ ამცირებს ტყვეთა რაოდენობას, არბილებს უზუნ ჰასანის მიერ ქრისტიანული ქვეყნის აწიოკების, აკლების ამბავს, რამდენადაც აყ-ყოიუნლუს სახელმწიფო შეიძლებოდა ევროპის მოკავშირე გამხდარიყო ოსმალეთის წინააღმდეგ ბრძოლაში.

**92.** ზუსტად ასეთი მინაწერი აირარატის პროვინციის კოტაიქის ოლქში მდებარე არინჯუცის მონასტერში მოღვაწე სტეფანოსს 1477 წელსვე გაუკეთებია სხვა ხელნაწერზეც, ოღონდ იქ საქართველოს ვრასტანის მაგიერ „ვნასტუნ“-ს (დაზარალებული, ვნებული სახლი, ქვეყანა) უწოდებს[307]. „ვნასტან“-ად იხსენიება საქართველო კავკასიის ალბანეთში მდებარე ქთიშის მონასტერში 1477 წელს დაწერილ ჰიშატაკარანშიც[308]. „ვნასტან“//„ვნასტუნ“ „ვრასტან“//„ვრასტუნ“-ის ანალოგიით უნდა გაჩენილიყო. თუ არ ვცდებით, წინარე ხანების სომხურ წყაროებში საქართველოს აღსანიშნავად „ვნასტან“//„ვნასტუნ“ არ გვხვდება. ჩვენი ქვეყნის ასეთი სახელით

[303] Ա. Տեր-Հովհաննիսյանց დასახ. ნაშრომი, გვ. 231.

[304] იხ. აქვე, ჰიშატაკარანები № 111, 113.

[305] აქვე, ჰიშატაკარანები № 114, 116.

[306] A short Narrative of the Life and Acts of the King Ussun Cassano, by Giovan Maria Angiolello, წიგნში: A Narrative of italian Travels in Persia in the XV—XVI Centuries, London, 1873, გვ. 97.

[307] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, № 529, გვ. 420.

[308] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, III, № 626ბ, გვ. 460.

მოხსენიება უნდა მიუთითებდეს იმაზე, რომ 1476-77 წლებში მსხვერპლი მართლაც დიდი უნდა ყოფილიყო. შესაძლოა, საქართველოს ახალი ნათლიები ითვალისწინებდნენ იმ უბედურებასაც, რაც იმ ხანებში ჩვენს ქვეყანას შავი ჭირის გავრცელებით დაატყდათავს[309].

**93.** როგორც ჩანს, ბასიანი, ზემო ბასიანი მაინც, რომელშიც მდებარეობდა სოფ. ეგეპატი, 1477 წლისათვის სამცხე-საათაბაგოს შემადგენლობაში შედიოდა: ამ ჰიშატაკარანის მიხედვით შეიძლება ისიც ითქვას, რომ სამცხის ათაბაგი ყვარყვარე ბაგრატ VI-ის უზენაესობას ცნობდა; ეტყობა, ეს ფორმალური უნდა ყოფილიყო, რადგან ფაქტიურად ყვარყვარე დამოუკიდებელი ხელისუფალი ჩანს[310].

**94.** ერზინკის არქიეპისკოპოსი სარგისი, ბუნებრივია, სომეხ ტყვეებს გაანთავისუფლებდა; ამით მას, ალბათ, თავისი სამწყსოს გაძლიერება, მრევლის გამრავლება უნდოდა. საფიქრებელია, სარგისს ტყვეები გაენთავისუფლებინოს იმ დროს, როდესაც მათ მონათა ბაზრებში მიერეკებოდნენ გასაყიდად.

**95.** როგორც ჩანს, სამცხის ათაბაგი ყვარყვარე კონსტანტინე II-ის უზენაესობას ფორმალურადაც არ ცნობდა იმთავითვე. ამას 1483 წლის არადეთის ბრძოლაც ადასტურებს.

**96.** ეტყობა, იგულისხმება უზუნ ჰასანის მიერ საქართველოს დარბევა და არა იაყუბის ლაშქრობა ჩვენში.

**97.** აქ შეცდომაა, უზუნ ჰასანი გარდაიცვალა 1478 წელს.

**98.** აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოს ფადიშაჰის იაყუბის დროს (1478—1490) თურქმენებმა ორჯერ დალაშქრეს საქართველო, მეორედ 1487—1489 წლებში; 1489 წ. თებერვალში მათ თბილისიც დაიკავეს[311].

**99.** იგულისხმებიან ოსმალები. ვახუშტის მიერ მოხსენიებული იმერეთის დამრბევი „ჩიხნი"[312] აგრეთვე ოსმალო თურქები იყვნენ. „ჩიხნი" „ჩითახნი"-დან უნდა მომდინარეობდეს[313].

**100.** სომხურ ტექსტში არის „ტაოც გავარ".

[309] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი 104, კომენტარი 85.

[310] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV, გვ. 105—106; იხ. აგრეთვე აქვე, ჰიშატაკარანი № 103; მასში ნათქვამია, რომ „წიგნი დაიწერა" „ყვარყვარეს მეფობის დროს."

[311] იხ. რ. ქიქნაძე, საქართველო-ირანის ურთიერთობის ისტორიიდან XV საუკუნის მეორე ნახევარში, გვ. 127—129.

[312] ქართლის ცხოვრება, IV, გვ. 392, 809.

[313] ჩიხთა შესახებ იხ. ა. აბდალაძე, ჩიხთა ვინაობისათვის, მაცნე, ისტორიის სერია, 1977 წ., № 1, გვ. 73—75.



**101.** როგორც აღვნიშნეთ, 1489 წლის თებერვალში თურქმენებმა თბილისი დაიკავეს და ქალაქში მცირე გარნიზონიც ჩააყენეს. მომდევნო წლების შესახებ ჩვენთვის ცნობილ წყაროებში არაფერი იყო ნათქვამი. როგორც ჩანს, იაყუბის გარდაცვალების შემდეგ აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოში შექმნილი გართულებებით დაუყოვნებლივ უსარგებლიათ კონსტანტინე II-სა და სამცხის ათაბაგ ყვარყვარეს[314], ისინი 1491 წელსვე შედგომიან თავიანთი საბრძანებლისთვის დაებრუნებინათ ყველაფერი, რაც მათ აყ-ყოიუნლუს თურქმენებმა წაართვეს. ლორეში მდებარე სოფ. დსეღში გადაწერილი სახარების ჰიშატაკარანიდან ირკვევა, რომ კონსტანტინეს მთლიანად გაუწმენდია ქართლი თურქმენთაგან, საქართველოსთვის კვლავ შემოუერთებია ლორე და სომხეთის ზოგიერთი პროვინციიდანაც განუდევნია დამპყრობლები[315]. კონსტანტინეს მიერ მოპოვებულ ამ წარმატებას უნდა შეეგულიანებინა ის, ელჩობა გაეგზავნა ეგვიპტესა და ესპანეთში ოსმალთა წინააღმდეგ ერთობლივი გამოსვლის შესახებ შესათანხმებლად.

**102.** იგულისხმება, ალბათ, სახელი ლადრი ან *ლადურ. ჰ. აჭარიანს ლადრი ლატრის და ხატრის სახით ქალის სახელად დამოწმებული აქვს ერთ უთარიღო ჰიშატაკარანში[316]. საქართველოში ლადრი მამაკაცის სახელად გვხვდება თუშეთში[317]. უნდა ყოფილიყო ჩვენში აგრეთვე სახელი *ლადურ, რადგან XVI ს-ის პირველ მეოთხედში ქუთაისთან ახლოს მდებარე სოფ. მესხეთში დადასტურებულია გვარი ლადურიძე[318].

**103.** სომხური ტექსტის სათანადო სიტყვა „დივანუთიუნ" ლექსიკონებში შეტანილი არაა. შესაძლოა, იგი ქართულის გავლენით გაჩნდა სომხურში.

ჰიშატაკარანზე დაყრდნობით ლ. ხაჩიკიანი ფიქრობს, რომ ლორეს ჰქონდა თავისი სასამართლო დაწესებულება და ამის გამო იგი წარმოადგენდა ნახევრად დამოუკიდებელ სომხურ სამთავროს[319].

ვ. გაბაშვილის აზრით, ტერმინი „მდივანი", რომელიც უკვე XV ს-ის საბუთებში გვხდება, თავდაპირველად მოსამართლის აღმ-

[314] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 129.

[315] იხ. აგრეთვე აქვე, კომენტარი 52.

[316] Հ. Աճառյան Հայոց անձնանունների բառարան Գ., Ե., 1946, გვ. 114.

[317] ს. მაკალათია, თუშეთი, ტფ., 1933, გვ. 163; ა. ღლონტი, ქართველური საკუთარი სახელები, თბ., 1967, გვ. 136.

[318] ქრონიკები, II, გვ. 340.

[319] XV ს-ის ჰიშატაკარანები, II, გვ. LXXI.

ნიშვნელი უნდა ყოფილიყო[320]. ჰიშატაკარანში მოხსენიებული „დივნებ“-იც, დავითი და ამირჯანი მოსამართლეები ან მოსამართლე და მდივანი ჩანან და ისინი მდივანბეგის დამხმარეები[321] იქნებოდნენ ლორეში. ქართლში ამ დროისათვის მდივანბეგის ინსტიტუტის არსებობა უკვე სავარაუდოა[322], მისი მეშვეობით, „ფეოდალთა სასამართლო იმუნიტეტი შეზღუდული იყო მეფის ხელისუფლების მიერ“[323].

ლორე რომ ნახევრად დამოუკიდებელი სამთავრო ყოფილიყო, ძნელი წარმოსადგენია ჰიშატაკარანში „ქვეყნის მფლობელის“ გვერდით „დივნები“ მოეხსენიებინათ, რადგან ეს მისი ხელისუფლების შეზღუდულობაზე მიუთითებს. საერთოდაც ამა თუ იმ დამოუკიდებელ ან ნახევრად დამოუკიდებელ სამთავროში მთავრის შემდეგ პირველ რიგში სასამართლო უწყების წარმომადგენელს არ მოიხსენიებდნენ.

XV ს-ის მიწურულს ლორე ნახევრად დამოუკიდებელ სომხურ სამთავროდ რომ ვერ ჩაითვლება, ამაზე ისიც მეტყველებს, რომ იქ ქართველ თავადებს მამულები ჰქონდათ. 1431 წელს ალექსანდრე I-მა ლორე რომ საქართველოს შემოუერთა, „როგორცა-ვის ქართველთა დარბაზის-ერთა ზემოთა და ანუ ქუემოთა“ იქ ძველად მამული ეკუთვნოდა, ვინც ითხოვა, დაუბრუნეს[324]. მართალია, მომდევნო წლებში ლორეში სომხური მოსახლეობა დიდი რაოდენობით მკვიდრდება, მაგრამ ქართველ თავადებს სამეფო ხელისუფლება იქ მამულებს არ ჩამოართმევდა. ცნობილია, რომ ტაშირის სოფლებში ბარათაშვილებს ყმები ჰყავდათ XVI საუკუნეშიც და შემდეგაც[325]. აღნიშნული საკითხის შესასწავლად სა-

[320] ვ. გაბაშვილი, დარბაზის რიგის მოხელენი დასტურლამალის მიხედვით, ენიმკის მოამბე, XIII, თბ., 1942, გვ. 180.

[321] იხ. თ. ენუქიძე, მასალები ქართლის სამეფოს სამდივანბეგო სასამართლოს ისტორიისათვის (1755—1760 წწ.), წიგნში: XIV—XVIII სს. რამდენიმე ქართული ისტორიული დოკუმენტი, გვ. 13—14.

[322] ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 180.

[323] საქართველოს ისტორიის ნარკვევები, IV, თბ., 1973, გვ. 236.

[324] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 123; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, IV. გვ. 31.

[325] იხ. განჩინება ლუარსაბ პირველისა ოთამ და ორბელ ბარათაშვილის გაყრის საქმეზე, 1536—1538 წწ., განჩინება როსტომ მეფისა ყაფლან ბარათაშვილისა და ისახან სულთნის სამამულო დავის გამო, 1657 წ., ქართული სამართლის ძეგლები, IV. გვ. 14—32, 104—105; გ. ჯამბურია, ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან (სომხით-საბარათიანოს სათავადოები), თბ., 1955, გვ. 17—18.



ყურადღებო უნდა იყოს ისიც, რომ 1438 წლის ჰიშატაკარანში ნათქვამია: „წიგნი დაიწერა“ „უცხო ქვეყანაში, საქართველოში... ჰაღპატის მონასტერში... ლორეს ნაჰანგში“[326].

**104.** XV ს-ის მიწურულს აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოს ტახტის პრეტენდენტებს შორის გაცხარებული ბრძოლები მიმდინარეობდა, რომელთა ასპარეზს სომხეთიც წარმოადგენდა; სომეხთა მდგომარეობას ისიც ამძიმებდა, რომ მათგან რამდენიმე წლის ხარკს ერთდროულად ითხოვდნენ[327]. ამის გამო, ეტყობა, სომეხთა კათალიკოსი იძულებული გამხდარა მიეტოვებინა ეჩმიაძინი და თავის ამალასთან ერთად თავი ლორეში შეეფარებინა. კათალიკოსი ჰაღპატში ჩანს 1499 წელსაც[328]. ცხადია, ეს ამბავი ქართლის მეფესთან შეთანხმებით უნდა მომხდარიყო. შესაძლოა, კონსტანტინე II კათალიკოსის ავტორიტეტის გამოყენებით სომხური პროვინციების შემოერთებასაც ფიქრობდა, მაგრამ მალე საქართველოსათვის პოლიტიკურ გართულებათა ახალი, მეტისმეტად მძიმე დრო დადგა და, რა თქმა უნდა, სომხეთის შემოერთებაზე ფიქრი ზედმეტი იყო.

105. სახარების გადამწერის, აზარიას განწყობილება[329] ყვარყვარესა და მისი ვაჟების მიმართ სავსებით განსხვავდება ახალციხელი მურადის, „დატყვევებული“ სომხური ხელნაწერის გამომხსნელის განწყობილებისაგან, რომელიც ყვარყვარესა და მის მეომრებს აუგად იხსენიებს[330]. შესაძლოა, ეს იმაზე მიუთითებდეს, რომ აზარია ქალკედონიანია და მოღნის მონასტერი ქალკედონური. ჰიშატაკარანში სომეხთა კათალიკოსის მოუხსენებლობაც, იქნებ, ამას ადასტურებდეს.

[326] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 58.

[327] XV საუკუნის ჰიშატაკარანები, II, გვ. XLVIII.

[328] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 136.

[329] იხ. აგრეთვე აქვე, ჰიშატაკარანი № 134.

[330] იხ. აქვე, ჰიშატაკარანი № 135.

## СВЕДЕНИЯ ПАМЯТНЫХ ЗАПИСЕЙ (ИШАТАКАРАНОВ) АРМЯНСКИХ РУКОПИСЕЙ XIV—XV вв. О ГРУЗИИ


Резюме

Грузинские первоисточники по истории Грузии XIV—XV вв. в результате ряда обстоятельств слишком малочисленны; поэтому иностранные, в первую очередь армянские, источники указанной эпохи имеют большое значение. Несмотря на то, что XIV—XV вв. — время упадка армянской историографии, все же в памятниках армянской литературы этого периода, особенно в памятных записях (ишатакаранах) рукописей, находим много важных сведений для изучения разных вопросов прошлого Грузии. Ценность ишатакаранов состоит еще и в том, что их сведения относятся к сравнительно длинному периоду; это положение относится особенно к XV в.

В памятных записях рукописей (в колофонах) любого народа мало где можно найти ценные материалы по истории других народов. Но дело в том, что в армянской действительности эти памятники прошли своеобразный путь развития. К XIV в. их структура изменилась до такой степени, что переписчики или заказчики рукописей, в отдельных частях ишатакаранов, часто сообщают о современных им интересных событиях политической, социально-экономической или культурной жизни. В XIV—XV вв. Армения была тесно связана с другими странами, в том числе и с Грузией. Кроме этого, создатели армянских рукописей жили в других странах, в частности и в Грузии. Поэтому неудивительно, что ишатакараны содержат ценные сведения не только об Армении, но и о других странах, в том числе и о Грузии.

Ишатакараны как исторические источники хотя и характеризуются некоторыми недостатками (фрагментарность, тенденция описать невыносимое положение страны и народа более в темных цветах...), но они вместе с тем обладают и достоинствами (аутентичность, объективность большинства их авторов...), придающими им значение первостепенного исторического источника.





Во время выбора ишатакаранов для представленной книги мы в основном руководились четырехтомным корпусом, изданным Л. С. Хачикяном. Обычно мы переводили на грузинский язык лишь те части ишатакаранов, которые имеют важное значение для изучения вопросов истории Грузии.

В результате сличения сведений ишатакаранов с другими источниками, в комментариях мы постарались изучить отдельные вопросы истории Грузии XIV—XV вв., хотя эти комментарии не претендуют на исчерпывающий, всесторонний анализ представленных в книге фрагментов.

Ниже мы рассматриваем некоторые вопросы, для постановки или углубленного изучения которых данные ишатакаранов, на наш взгляд, имеют большое значение.

1. Как известно, в XIV—XV вв. в Армении не было национальной государственности: в стране господствовали иностранные захватчики — племена, которые для мирной жизни населения Грузии также создавали опасность. В борьбе против них царская власть Грузии старалась найти поддержку среди армянского населения Армении. Взаимопонимание было сопутствующим этой ориентации: в отдельных эпохах интересующего нас периода, некоторые части Северной Армении входили в состав Грузии или находились в вассальной зависимости от нее. Армянское население этих краев, во всяком случае, некоторые его слои, при отсутствии национального царства, грузинское государство воспринимали как родное, считая царя Грузии и своим царем.

2. Вопросы, связанные с походами Тимура в Грузии, в научной литературе хорошо изучены, но до сих пор почти совсем не использованы данные ишатакаранов, которые очень важны для установления факта о владении войском Тимура Дарьяльского прохода, а также для исследования ряда других спорных вопросов (количество пленных и убитых, их социальной принадлежности и т. д.).

3. Естественно, вызывает большой интерес политическое, торгово-экономическое или иного вида онтошения Грузии с такой отдаленной страной, какой был Египет.

Сведения о торгово-экономических отношениях вообще скудны, а что касается XV века, насколько нам известно, соответствующие материалы до сих пор и вовсе не выявлены. В ишатакаране 1439 года сообщается о торговой деятельности в Грузии крупного египетского купца в 20—30-х гг. XV в. Этот факт тем более интересен, что к этому времени египетский султан ввел государственную монополию на производство товаров и внешнюю торговлю. С помощью данных ишатакаранов выясняется также, что не только в конце

XV в. но и в 20—30-х и 70-х гг. того же века были попытки установления политического союза между Грузией и Египтом против общих врагов, государств Кара-Коюнлу, Ак-Коюнлу, Османской империи. Очевидно, для создания антиосманской коалиции Грузия искала политических союзников не только в Европе.

4. В деле формирования единого кавказского государства Грузия достигла больших успехов в XII и в первой четверти XIII зв. Влияние Грузии распространилось и на Северный Кавказ. Затем положение постепенно изменилось. Из сведений ишатакаранов выясняется, что уже в первой половине XV в. дагестанские отряды в составе войск иностранных захватчиков или посредством их поддержки опустошали Грузию. Несмотря на ослабление, а затем и распад политического единства страны, а также возникновения трудностей в международных отношениях, Грузия старалась сохранить политическое влияние на Дагестан.

Очевидно, этим обстоятельством объясняется поход царя Баграта VI в Дагестан в 1476 году, уникальное сведение о котором сохранилось лишь в ишатакаране.

5. По сообщению известного французского путешественника XVII в. Шардена, в Картли армянское население было более многочисленным, чем грузинское. Это явное преувеличение. Возможно, такое впечатление у Шардена создалось от многочисленности армян в Тбилиси и Гори, но все-таки бесспорный факт, что во время Шардена армянские жители в большом количестве были в Картли. Правда, в Картли (в Тбилиси, Гори, Дманиси...) армяне обитали и в предыдущих веках, но как видно из ишатакаранов, их переселение в Грузию большими группами началось в XIV, особенно с XV вв. Если армянские беженцы с XI в. в основном селились в армянском государстве Киликии, с первой четверти XIV в. это умирающее царство больше не притягивало их. Более того, отныне начинается массовое переселение армян из Киликии в другие страны. По сведениям ишатакаранов, в XIV, особенно в XV вв. армянское население появилось в отдельных местах как Самцхе-Джавахети, Тао, Спери, так и Картли (в Самшвилде, Тбилиси, Гори, Уплисцихе, Крцаниси, Кикети, Вардисубани — около Мухрани, Бредза...).

Таков неполный круг вопросов, для изучения которых сведения ишатакаранов дают значительный материал.

## პირთა, გეოგრაფიულ და ეთნიკურ სახელთა საძიებელი

## შინაარსი



**АЛЕКСАНДР ПРОКОФЬЕВИЧ АБДАЛАДЗЕ**

СВЕДЕНИЯ ПАМЯТНЫХ ЗАПИСЕЙ (ИШАТАКАРАНОВ) АРМЯНСКИХ РУКОПИСЕЙ XIV—XV ВВ. О ГРУЗИИ

(на грузинском языке)


**Издательство «Мецниереба»**

Тбилиси

1978

ИБ—719

დაიბეჭდა საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის
სარედაქციო-საგამომცემლო საბჭოს დადგენილებით

*

გამომცემლობის რედაქტორი ელ. ბათიაშვილი
ტექრედაქტორი ნ. ოკუჯავა
მხატვარი გ. ნადირაძე
კორექტორი ც. დევდარიანი

გადაეცა წარმოებას 17.8.1977; ხელმოწერილია დასაბეჭდად 19.5.1978;
ქაღალდის ზომა 60×90 1/16; ქაღალდი № 1; ნაბეჭდი თაბახი 12.75;
სააღრიცხვო-საგამომცემლო თაბახი 10.22;
უე 01081 ტირაჟი 2500; შეკვეთა № 3425;

ფასი 1 მან 30 კაპ.

---

გამომცემლობა „მეცნიერება“, თბილისი, 380060, კუტუზოვის ქ., 19
Издательство «Мецниереба», Тбилиси, 380060, ул. Кутузова, 19

---

საქ. სსრ მეცნ. აკადემიის სტამბა, თბილისი, 380060, კუტუზოვის ქ., 19
Типография АН Груз. ССР, Тбилиси, 380060, ул. Кутузова, 19